# არისტოტელე



# მეტაფიზიკა

# ΑΡΙΣΤΟΤΕΛΟΥΣ

# ΤΑ ΜΕΤΑ ΤΑ ΦΥΣΙΚΑ



1964

საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემია
ფილოსოფიის ინსტიტუტი

# არისტოტელე

# მეტაფიზიკა



თარგმანი ბერძნულიდან
კომენტარები და წინასიტყვაობა თამარ კუკავასი
რედაქტორი პროფესორი პ. ბერაძე

გამომცემლობა
„საბჭოთა საქართველო"
თბილისი — 1964

1 (არისტოტელე)
ა 808

არისტოტელეს ფილოსოფია, საერთოდ, და მისი მეტაფიზიკა, კერძოდ, წარმოადგენს მთელი ბერძნული ფილოსოფიის შეჯამებას, კვინტესენციას. არისტოტელე გენიოსისათვის ჩვეული ძლიერებით ითვისებს წინამორბედთა მთელ მემკვიდრეობას, კრიტიკულად გადაამუშავებს და შემდგომ ავითარებს მას. ამავე თხზულებაში არისტოტელე იცავს და წინ სწევს დემოკრიტეს იმ მატერიალისტურ ტენდენციებს, რომელსაც უაღრესად მაღალ შეფასებას აძლევდა ლენინი. „მეტაფიზიკაში“ შესულია მთელი ის ფილოსოფიური პრობლემატიკა, რომელიც დააყენა არისტოტელეს თანამედროვე და წინამორბედმა აზროვნების განვითარებამ. მრავალი პრობლემის არისტოტელესეულ გადაწყვეტას დღესაც არ დაუკარგავს თავისი მნიშვნელობა. ამიტომაც ეს წიგნი იდეოლოგიის ფრონტის მრავალი მუშაკის სამაგიდო წიგნს წარმოადგენს. „მეტაფიზიკა“ თარგმნილია მსოფლიოს თითქმის ყველა კულტურული ერის ენაზე. ქართულ ენაზე „მეტაფიზიკის“ თარგმანის არარსებობა უდიდესი ხარვეზია. ეს გამოცემა ამ ხარვეზის შევსების ცდას წარმოადგენს.

აღნიშნული თარგმანი შესრულებულია ძველი ბერძნული ენიდან და დაზუსტების მიზნით შედარებულია რუსულ (კუბიცკი) და გერმანულ (გოლკე) თარგმანებთან. კომენტარებში მოცემულია ამ თარგმანების ზოგიერთ ადგილთა კრიტიკული ანალიზი, იქვე განმარტებულია „მეტაფიზიკის“ ძნელად გასაგები ადგილები და მოცემულია ზოგიერთი ადგილის ჩვენი, ახლებური გაგება, განსხვავებული სხვა მთარგმნელთაგან და ფილოსოფიის მკვლევართაგან.

თარგმანს წინ უძღვის შესავალი წერილი, რომელიც შეიცავს არისტოტელეს ფილოსოფიის ზოგად მიმოხილვას და შეფასებას მარქსისტულ-ლენინური მსოფლმხედველობის პოზიციებიდან.

# წინასიტყვაობა

არისტოტელე ძველი ბერძნული ფილოსოფიის მწვერვალი და უდიდესი წარმომადგენელი იყო. არ დარჩენილა იმდროინდელი მეცნიერების არც ერთი დარგი, რომელსაც იგი არ შეხებოდეს და თავისი სიტყვა არ ეთქვას. თავის ნაშრომებში მან თავი მოუყარა მანამდე დაგროვილ მთელ ფილოსოფიურ და მეცნიერულ ცოდნას, კრიტიკულად გადაამუშავა და წინ წასწია ის. დღესაც აოცებს მკითხველს აზროვნების ის მაღალი კულტურა, რომელიც იგრძნობა არისტოტელეს ფილოსოფიაში. არისტოტელესათვის დამახასიათებელია წამოყენებულ პრობლემათა სერიოზულობა, მათი განხილვის უჩვეულო სიღრმე და ამომწურაობა. მართალია, იგი ზოგჯერ პრობლემათა დაყენებით კმაყოფილდება, მაგრამ ამით არა ნაკლებ სწევს წინ აზროვნების განვითარებას, მიუთითებს რა იმ მიმართულებაზე, საითაც საჭირო იყო კვლევაძიების წარმართვა. მკითხველს აოცებს არისტოტელეს ენის ლაკონიურობა, რაც დამახასიათებელი იყო მთელი ძველი ბერძნული ფილოსოფიისათვის. საერთოდ, არისტოტელეს ყოველი ფრაზა ღრმა აზრის შემცველია, მისთვის უცხოა ზედმეტსიტყვაობა.

არისტოტელე მრავალი საკითხის განხილვაში თანამედროვეობის დონეზე დგას. ამიტომაცაა, რომ არისტოტელეს ფილოსოფიას დღესაც არ დაუკარგავს თავისი მნიშვნელობა. ამით აიხსნება ის ცოცხალი ინტერესი, რომელსაც იჩენდნენ ყოველთვის და უკანასკნელ ხანებშიც კი არისტოტელეს ფილოსოფიისადმი, როგორც ჩვენთან, ისე დასავლეთში. მსოფლიოს ხალხთა თითქმის ყველა ენაზე იქმნება უამრავი თარგმანები და გამოკვლევები, მიძღვნილი არისტოტელეს ფილოსოფიისადმი.

არისტოტელეს ფილოსოფიას და მის მნიშვნელობას კაცობრიობის აზროვნების განვითარების ისტორიაში მაღალ შეფასებას

აძლევდნენ მარქსიზმის კლასიკოსები. მარქსმა მას „უდიდესი მოაზროვნე“ უწოდა, ენგელსმა კი „ძველი დროის ყველაზე უფრო უნივერსალური თავი“. ლენინი არისტოტელეს ფილოსოფიას აფასებდა, როგორც მერყევს მატერიალიზმსა და იდეალიზმს შორის[1]. ლენინის აზრით, არისტოტელე ასევე მერყეობდა დიალექტიკასა და მეტაფიზიკას შორის. ეხებოდა რა არისტოტელეს პოზიციას „პირველი მამოძრავებელის“ საკითხში, აღნიშნავდა, რომ „((რა თქმა უნდა ,ეს იდეალიზმია, მაგრამ იგი უფრო ობიექტურია და უფრო **დაშორებული, უფრო ზოგადი,** ვიდრე პლატონის იდეალიზმი, ამიტომაც ნატურფილოსოფიაში უფრო ხშირად=მატერიალიზმს))“[2]. ლენინი მაღალ შეფასებას აძლევდა არისტოტელეს ბრძოლას პლატონის ფილოსოფიური იდეალიზმის წინააღმდეგ. კერძოდ, მის ბრძოლას პლატონის იდეებზე მოძღვრების წინააღმდეგ. ლენინი წერდა: „როცა **ერთი** იდეალისტი **მეორე** იდეალისტის იდეალიზმის საფუძვლებს აკრიტიკებს, ამით მუდამ მოგებული რჩება **მატერიალიზმი.** შეად. არისტოტელე versus პლატონი etc, ჰეგელი versus კანტი etc[3]“.

არისტოტელე ცხოვრობდა 384 — 322 წწ. ძველი წელთაღრიცხვით. ის წარმოშობით ქალაქ სტაგეირადან იყო. მამამისი მაკედონიის მეფის ამინტა II-ის კარის ექიმი ყოფილა. 17 წლის არისტოტელე დაემოწაფა ცნობილ ბერძენ ფილოსოფოსს პლატონს, რომელსაც უსმენდა ის, დაახლოებით 20 წლის განმავლობაში. მაგრამ შემდეგში არისტოტელესა და პლატონის მსოფლმხედველობათა შორის სერიოზული წინააღმდეგობა წარმოიშვა, არისტოტელემ დაიწყო თავისი მასწავლებლის მოძღვრების კრიტიკა და იძულებული იყო დაეტოვებია აკადემია. 343 წელს იგი მიწვეულ იქნა მაკედონიის სამეფო კარზე ალექსანდრე მაკედონელის აღსაზრდელად. 335 წელს კი ათენში ჩამოაყალიბა საკუთარი ფილოსოფიური სკოლა ლიკეი, ანუ პერიპატეტული სკოლა (სიტყვიდან „პერიპატო“, რაც სეირნობას ნიშნავს, რადგან არისტოტელეს ჩვევად ჰქონდა მსმენელთათვის ლექციების გადაცემა სეირნობის დროს). ალექსანდრე მაკედონელის გარდაცვალების შემდეგ არისტოტელეს დევნა დაუწყეს როგორც მისმა, ისე ალექსანდრე მაკედონელის მოწინააღმდეგეებმა. ის იძულებული იყო გაქცეულიყო, რის შემდეგ ჩქარა გარდაიცვალა.

არისტოტელეს თხზულებებიდან აღსანიშნავია „მეტაფიზიკა“,

[1] ვ. ი. ლ ე ნ ი ნ ი. ფილოსოფიური რვეულები, თხზ., ტ. 38, 1963 წ., გვ. 291.
[2] იქვე, გვ. 287.
[3] იქვე, გვ. 287 — 288.



„სულის შესახებ“, „ფიზიკა“, „კატეგორიები“, „ტოპიკა“, „ანალიტიკა“ და სხვა. ფილოსოფიური შეხედულებანი არისტოტელეს, ძირითადად, გადმოცემული აქვს „მეტაფიზიკაში“, აგრეთვე ნაწარმოებში „სულის შესახებ“. არისტოტელეს მსოფლმხედველობა უაღრესად ფართოა და ყოვლისმომცველი. ის ეხება მისი დროის თითქმის ყველა ასე თუ ისე მნიშვნელოვან პრობლემას, გარდა ამისა, არისტოტელე აჯამებს მის წინამორბედთა მიერ მიღებულ შედეგებს და იძლევა მათ კრიტიკას. არისტოტელეს მსოფლმხედველობის რამდენადმე მაინც სრული დახასიათება ასეთ პატარა წერილში, ცხადია, შეუძლებელია, ამიტომ ჩვენ შემოვიფარგლებით მხოლოდ რამოდენიმე პრობლემით, რომელიც დააყენა, თუ გადაწყვიტა არისტოტელემ, რათა მკითხველს ზოგადი წარმოდგენა მაინც შევუქმნათ არისტოტელეს მსოფლმხედველობის შესახებ.

არისტოტელეს ფილოსოფია, საერთოდ, და მისი შემეცნების თეორია, კერძოდ, უაღრესად მჭიდრო კავშირშია წინამორბედთა ფილოსოფიურ სისტემებთან. არისტოტელე, უმეტეს შემთხვევაში, იმავე პრობლემებს ეხებოდა, რასაც მისი წინამორბედნი და ზოგჯერ მათგან მიღებული მემკვიდრეობის განვითარებასა და გაღრმავებას, ზოგჯერ მხოლოდ სისტემატიზაციას წარმოადგენდა. ყოველივე ეს კი მოითხოვდა არისტოტელეს მხრივ ამ მემკვიდრეობის არა ბრმად მიღებას, არამედ კრიტიკულ გადასინჯვას.

ასეთი კრიტიკული პოზიცია უჭირავს არისტოტელეს პითაგორელების მიმართ. ამ შემთხვევაში მათ მსოფლმხედველობათა შეხების წერტილს უსაზღვროების ანუ უსასრულობის საკითხი წარმოადგენს.

როგორც ცნობილია, პითაგორელებისათვის საწყისი უსასრულო ანუ უსაზღვრო იყო. პითაგორელები ამ საწყისის რეალური არსებობის მომხრენი იყვნენ. არისტოტელე პითაგორელებს სწორედ ამ პუნქტში დაესხა თავს, უარყო რა უსაზღვროების რეალური არსებობა, არისტოტელეს აზრით, უსაზღვროება არ წარმოადგენს ისეთსავე რეალურად არსებულს, როგორიცაა, მაგალითად, სახლი ან ადამიანი. **ექვემდებარება რა ის განუწყვეტელი ქმნადობის პროცესს, ყოველთვის განსხვავებული გვეჩვენება**[1].

ასხვავებდა რა მთელს უსასრულოსაგან, როგორც არამთელისაგან, აღნიშნავდა, რომ მთელს დაუსრულებლისაგან განსხვავებით, არ შეიძლება რაიმე მიემატოს ან დააკლდეს[2].

[1] არისტოტელე, ფიზიკა, 206 в.
[2] იქვე, 207 а.

არისტოტელე შემდეგი არგუმენტებით უარყოფდა უსასრულობას:

1. შეუძლებელია უსასრულობა დავაშოროთ გრძნობად საგნებს; 2. ის ვერ გამოდგება საგანთა საწყისად, რადგან საწყისი განუყოფელია და არა უსაზღვრო და, მაშასადამე, უსაზღვროდ დაყოფადი; 3. ამავე მიზეზით, ე. ი. დაყოფადობის გამო, ის ვერც ელემენტი იქნება; 4. მას არ შეიძლება რეალური არსებობა ჰქონდეს, რადგან ის ისევე, როგორც ყოველი მისი ნაწილი, უსაზღვროდ დაყოფადია[1].

ამავე მიზეზით, არისტოტელე უარყოფდა საწყისობას რიცხვისა, რომელიც უმცირესის მხრივ სასრულოვანია, მაგრამ დაუსრულებელია მიმატების თვალსაზრისით. არისტოტელეს ყოველი დაუსრულებელი შეუცნობად მიაჩნდა[2], რაც მისთვის კიდევ ერთ დამატებით არგუმენტს წარმოადგენდა დაუსრულებელის რეალური არსებობის უარსაყოფად.

ყოველივე აქედან კი უფრო ზოგადი ხასიათის დასკვნა გამომდინარეობს: არისტოტელეს შეცნობადად მიაჩნდა საგნები, რომლებსაც რეალური ანუ ობიექტური არსებობა გააჩნდათ, წინააღმდეგ პოტენციალური, არარეალური არსებობის მქონე საგნებისა, რაშიც ის უსაზღვრო მოვლენებს გულისხმობდა.

არისტოტელე დაუპირისპირდა ჰერაკლიტესა და სოფისტებს შემეცნების საკითხებში. არისტოტელე მათ აერთიანებდა და აკრიტიკებდა იმიტომ, რომ ისინი უარყოფდნენ ყოველივე მყარს, როგორც ობიექტურ სინამდვილეში, ისე აზროვნებაში, რითაც სპობდნენ ურთიერთგაგებას და, მაშასადამე, აზროვნებას. არისტოტელეს იმდენად აბსურდულად მიაჩნდა ყოველივე ეს, რომ ზედმეტად თვლიდა მათ წინააღმდეგ კამათსაც კი[3].

არისტოტელეს შეუძლებლად მიაჩნდა ერთსა და იმავე მოვლენაზე ერთსა და იმავე ვითარებაში ერთმანეთისადმი დაპირისპირებული აზრების გამოთქმა, რომელნიც ჭეშმარიტნი იქნებოდნენ[4]. ამიტომაც ებრძოდა პროტოგორას დებულებასაც იმის შესახებ, რომ ადამიანი არის საგნების საზომი და თუ ერთი და იგივე საგანი ზოგს მწარედ ეჩვენება, ზოგს ტკბილად, არისტოტელეს აზრით, ეს იმას

---

[1] არისტოტელე, ფიზიკა, 204 в.

[2] იქვე, 207 а.

[3] არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1063 в.

[4] იქვე, 1011 в.



ნიშნავს, რომ ერთი მათგანი სწორს ამბობს და მეორე არა. და რომ ამიტომ ერთი მათგანი ჯანმრთელია, მეორე კი არა[1].

შემდეგ, არისტოტელე აღნიშნავდა იმასაც, რომ რაოდენ ძალიან არ უნდა იცვლებოდნენ შეგრძნებები, მათი არსება უცვლელია, სახელდობრ, ტკბილი ყოველთვის ტკბილია და მწარე ყოველთვის მწარე და ა. შ. და ასეთად დარჩება მომავალშიც[2].

არისტოტელემ იცოდა, რომ პროტაგორას ზემომოტანილ დებულებას მივყავდით ყოველივეს ჭეშმარიტად ან მცდარად აღიარებამდე, რაც აბსურდი იყო[3].

ყოველივე ამის სათავე, ე. ი. სათავე შეცდომისა, მისი აზრით, იმაში მდგომარეობდა, რომ ისინი ყოველივეს მოძრავად აცხადებდნენ. არისტოტელე ებრძოდა როგორც ამას, ასევე მის საპირისპირო მტკიცებას, ყოველივეს უძრაობის შესახებ. ყოველივეს უძრავად გამოცხადება არისტოტელეს მიაჩნდა აზრის სისუსტედ, და არა მხოლოდ ფიზიკის, არამედ ყოველგვარი მეცნიერების უარყოფად.

ამრიგად, არისტოტელე, უარყოფდა რა როგორც ყოველივეს მოძრავად, ისევე უძრავად გამოცხადებას, მიდიოდა სამყაროში ერთიმეორის გვერდით, როგორც მოძრაობის, ისე უძრაობის დაშვებამდე და, მაშასადამე, როგორც მცდარი, ისე ჭეშმარიტი დებულებების არსებობის აღიარებამდე, რაც თავისებური კორექტივი, თუ განვითარება იყო სოფისტების მსოფლმხედველობისა.

მაგრამ არისტოტელე არ დაკმაყოფილებულა მთელ კოსმოსში ერთიმეორის გვერდით მოძრაობა-უძრაობის დაშვებით. მან ეს ორი მხარე თვით საგნებში აღმოაჩინა. არისტოტელე, წინააღმდეგ სოფისტებისა, ფიქრობდა, რომ არ არსებობს საგნის აბსოლუტური ცვალებადობა, სანამ ეს საგანი არსებობს და რომ ცვალებადი საგანი, ახალი თვისებების მიღებასთან ერთად, ინარჩუნებს ძველი თვისებების ნაწილს[4]. ამიტომაც თუ ერთსა და იმავე საგანზე არსებობს საწინააღმდეგო აზრი, რაც მისი ცვალებადობით არის გამოწვეული, ის საგნის სხვადასხვა მხარეს უნდა ეხებოდეს. უმეტეს შემთხვევაში, ერთი მათგანი საგნის წარმავალი მხარეების შესახებ უნდა იყოს გამოთქმული, მეორე კი მომავლისა. ასე რომ, საბოლოო ჯამში, ერთსა და იმავე ვითარებაში ერთსა და იმავე

---

[1] არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1062 в.

[2] იქვე, 1010 в.

[3] იქვე, 1007 в.

[4] იქვე, 1010 а.

საგანზე ორი ერთიმეორის საწინააღმდეგო აზრი არასოდეს არ გამოითქმის[1].

მართალია, არისტოტელე წინააღმდეგი იყო აბსოლუტური უძრაობის ან მოძრაობის დაშვებისა და მაშასადამე, მსჯელობის აბსოლუტური ჭეშმარიტების, ან მცდარობის დაშვებისაც, მაგრამ შემეცნების ობიექტი მისთვის მაინც მყარი იყო, თუმცა ისეთი მყარი, რომელიც ცვალებადში არსებობდა[2]. ცვალებადში მყარის ძიების ტენდენცია კი არისტოტელემ სოკრატესა და პლატონისაგან მემკვიდრეობით მიიღო, რითაც ის სოფისტებს დაუპირისპირდა. ამ ტენდენციამ მიიყვანა ის ფორმისა და შემდეგ კატეგორიების აღმოჩენამდე. მყარი ცვალებადში და ცვალებადის გვერდით — ასეთია არისტოტელეს შემეცნების ობიექტი, ასეთია მესამე კორექტივი, შეტანილი მის მიერ სოფისტიკაში.

პლატონისა და არისტოტელეს ფილოსოფიათა და აქედან გამომდინარე, მათი შემეცნების თეორიათა ურთიერთობის საკითხი უაღრესად მნიშვნელოვანია თვით არისტოტელეს მსოფლმხედველობის არსის დადგენისათვის.

არისტოტელესა და პლატონის ფილოსოფიათა ურთიერთობის შესახებ ფილოსოფიის ისტორიკოსთა შორის, ძირითადში, ერთი საერთო აზრი არსებობს, რაც შემდეგზე დაიყვანება — არისტოტელე, მართალია, კრიტიკულ დამოკიდებულებაშია პლატონის ფილოსოფიასთან, მაგრამ ამავე დროს ბევრ რამეს სესხულობს იქიდან და ამიტომ დიდად არის დავალებული მისგან.

ღრმადაც რომ არ ჩავიხედოთ არისტოტელეს ფილოსოფიაში, მხოლოდ ის ფაქტი, რომ არისტოტელე 20 თუ 17 წლის განმავლობაში იყო პლატონის მოწაფე, ყურადღებას ითხოვს არისტოტელეს ფილოსოფიის მკვლევართაგან. აპრიორი შეიძლება ითქვას, რომ არისტოტელეს ასეთ ხანგრძლივ ყოფნას აკადემიაში გარკვეული გავლენა უნდა მოეხდინა მთელ მის ფილოსოფიურ მოღვაწეობაზე, რაც ცხადია, მასწავლებლის მიმართ მარტო კრიტიკულ დამოკიდებულებაში ვერ გამოვლინდებოდა. არისტოტელეს მიერ პლატონის ფილოსოფიასთან მიმართების შესახებ საკმაოდ ნათელ წარმოდგენას იძლევა „მეტაფიზიკა“, სადაც არისტოტელე თავს უყრის პლატონის იდეებზე მოძღვრების წინააღმდეგ მიმართულ არგუმენტებს.

1. არისტოტელეს ერთ-ერთი არგუმენტის მიხედვით პლატონმა საგნებისაგან დაცილებული იდეების დაშვებით საგნების რიცხვი

[1] არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1010 в.

[2] იქვე, 1037 а.



გააორმაგა. 2. თუ იდეები საგანთა არსებაა, შეუძლებელია, ფიქრობს არისტოტელე, რომ მათ „იქ“ სხვაგვარი მნიშვნელობა ჰქონდეთ, ვიდრე „აქ“. 3. თუ საგნები იდეებს ეზიარება, ან უერთდება, იდეებსა და საგნებს შორის უნდა იყოს რაღაც „მესამე“, საერთო იდეებსა და საგნებს შორის, შემდეგ კიდევ რაღაც მეოთხე, საერთო მესამე იდეასა და საგნებს შორის და ა. შ. მაშასადამე, პროცესი დაუსრულებელი იქნება. 4. იდეებს, რომლებიც საგნებში არ იმყოფებიან, საგნებისათვის არავითარი სარგებლობა არ მოაქვთ. 5. იდეებისაგან საგნები არ მიიღება არც ერთი იმ გზით, რომელზეც პლატონი ლაპარაკობს, რადგან საგნები შეიძლება წარმოიშვნენ და მოისპონ იდეებისაგან დამოუკიდებლად, ე. ი. გარეშე იმისა, არსებობენ თუ არა იდეები. 6. იდეებსაც უნდა ჰქონდეთ თავისი იდეა და ამრიგად, ერთი და იგივე იდეა იქნება, როგორც ნიმუში, ისევე ასლი, რაც დაუშვებელი იყო პლატონის მოძღვრების მიხედვით. 7. არ შეიძლება, რომ არსება არსებობდეს იმისაგან ცალკე, რის არსებასაც ის წარმოადგენს. 8. იდეების არსებობისდა მიუხედავად, საგნები მაინც არ წარმოიშვებიან, თუ არ არსებობს მოძრაობის მიზეზი. 9. საგანთა არსება არ შეიძლება რიცხვი იყოს, რადგან ამ შემთხვევაში საგანიც რიცხვი უნდა ყოფილიყო. 10. თუ საწყისი რიცხვი არაამქვეყნიურია, მაშინ საგნებიც ასეთნი უნდა ყოფილიყვნენ. 11. თუ საგნები წარმოადგენენ დამოკიდებულებას რიცხვებს შორის, მაშინ მათ საფუძვლად უნდა ჰქონდეთ რაღაც სხვა, რომლის ურთიერთობასაც ისინი გამოხატავენ. 12. საგანთა საწყისები ვერ იქნებიან ვერც რიცხვის შემადგენელი ერთეულები, რადგან მათ თვისებები არა აქვთ და საგანთა სიმრავლეს ვერ წარმოშობს ვერც მათი შეერთება და ვერც დაშორება. 13. არისტოტელეს აზრით, პლატონმა ვერ გადაწყვიტა ვერც მოძრაობის საკითხი, რადგან მასთან იდეები უძრავი იყვნენ და ამიტომ გადაუწყვეტელი რჩებოდა საკითხი იმის შესახებ, თუ საიდან ჩნდებოდა მოძრაობა. 14. პლატონმა და მისმა მიმდევრებმა ვერც საგანთა ერთიანობის საფუძველი მონახეს, რადგან ზოგადის გამოყოფით კონკრეტულისაგან ვერ დაადგინეს ყოველივეს ერთიანობა, არამედ მიიღეს რაღაც დამოუკიდებელი, რომელიც საგანთა ერთიანობას ვერ გვიხსნის. 15. არისტოტელეს შეუძლებლად მიაჩნდა ყველა საგანთა საწყისი ელემენტების შეცნობა, რადგან ამ ელემენტების შეცნობამდე ადამიანს არაფერი არ უნდა სცოდნოდა. 16. თუ ყველა საგანი შედგება ერთი და იმავე ელემენტებისაგან, მაშინ საგნები უნდა გვცოდნოდა აღქმამდე, რაც შეუძლებელია. 17. რადგან ყოველ საგანს მრავალი მხარე აქვს, აუცილებელია, რომ თვითეულ მათგანს რამოდენიმე იდეა ჰქონდეს, მაგრამ

ეს შეუძლებელია იდეების საგნებისაგან დამოუკიდებელი არსებობის გამო. 18. თუ ერთი და იგივე იდეა გამოხატავს როგორც ორფეხიანობას, ისევე მრავალფეხიანობას, მაშინ ერთსა და იმავე იდეაში საწინააღმდეგო თვისებები ყოფილა გაერთიანებული, რაც არისტოტელეს დაუშვებლად მიაჩნია. 19. პლატონს აუხსნელი დარჩა იდეების წარმოშობის გზა. 20. თუ იდეა საერთოა ბევრი საგნისათვის, ის მათში ვერ იარსებებს. 21. მარადიული საწყისები არ შეიძლება არსებობდნენ, რადგან აუხსნელი რჩება, თუ როგორ არიან ისინი ერთდროულად როგორც წარმავალი, ისევე წარუვალი საგნების საწყისები. 22. საწყისად არც გეომეტრიული სხეულები გამოდგებიან, რადგან ისინი დამოუკიდებელნი არ არიან, არამედ წარმოადგენენ დამოუკიდებელის რაღაც საზღვარს. 23. საგნები იდეებისაგან არ წარმოიშობიან არც ერთი იმ გზით, რაზეც იდეების არსებობის მომხრენი უთითებენ. რადგან, თუ იდეები საგანთა არსებებია, მათ ძირითადში ისეთივე მნიშვნელობა უნდა ჰქონდეთ, როგორც საგნებს, წინააღმდეგ შემთხვევაში, იდეებსა და საგნებს მხოლოდ სახელი ექნებათ საერთო. 24. როდესაც იდეების არსებობის მომხრენი იდეებს უშვებენ საგანთა დამოკიდებულების აღსანიშნავად, ამით ისინი საგანთა დამოკიდებულებას საგნებზე წინარე არსებობას მიაწერენ, რომელთა დამოკიდებულებასაც ისინი წარმოადგენენ. ეს კი დაუშვებელია არისტოტელეს თვალსაზრისით. 25. თუ იდეები ერთეული საგნებია, მათი განსაზღვრა შეუძლებელი იქნებოდა.

არისტოტელეს იდეებზე მოძღვრების კრიტიკა მოცემული აქვს „ფიზიკაშიც“, სადაც აღნიშნავს, რომ საგნებს მათი მათემატიკური ან გეომეტრიული მხარე შეიძლება ჩამოსცილდეს მხოლოდ გონებით, აბსტრაქციის გზით და არა ფაქტიურად. როგორც თვით არისტოტელეც აღნიშნავს, ამ კრიტიკის მიზანი იყო იმის გამორკვევა, არსებობს თუ არა რაიმე სხვა არსი შეგრძნებადი მოვლენების გვერდით.

ამ არგუმენტთა საფუძველზე კი არისტოტელე ასკვნიდა, რომ იდეები იმ ფორმით, როგორც ამას იდეათა მომხრენი უშვებენ, არ შეიძლება არსებობდნენ[1]. და რომ ამიტომ ისინი უარყოფილი უნდა იქნან.

როგორც ვხედავთ, არისტოტელე პლატონის მოძღვრებას იდეების საგანთაგან გამოცალკევების გამო აკრიტიკებდა. სწორედ ამიტომ არ გამოდგებიან ისინი საგანთა არსებობის, წარმოშობის,

[1] არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1039 в.



მოძრაობის და სხვა დანარჩენი მხარეების, თუ თვისებების ასახსნელად, ფიქრობდა ის. მაგრამ აქვე უნდა შევნიშნოთ, რომ არისტოტელეს კრიტიკა გაპირობებული იყო არა მარტო მეტაფიზიკურ-ონტოლოგიური, არამედ გნოსეოლოგიური ინტერესებითაც. არისტოტელესთვის იდეები არ გამოდგებოდნენ არა მხოლოდ საგანთა არსებობის ასახსნელად, არამედ მათ შესაცნობადაც. გარდა ამისა, ისინი თვით ხდებოდნენ შეუცნობელნი, მიღმური არსებობის გამო. ამ სიძნელეებიდან მხოლოდ ერთადერთი გამოსავალი იყო — იდეების თვით საგნებში შეტანის ანუ ზოგადის კონკრეტულშივე მოთავსებისა და არისტოტელემაც სწორედ ამ მიმართულებით განავითარა სოკრატე-პლატონისაგან დაწყებული ძიება. მან პლატონისაგან მიღმა გატანილი ზოგადი ისევ მიწაზე აღმოაჩინა, რითაც კაცობრიობა გამოიყვანა პლატონის ფილოსოფიით შექმნილი ჩიხიდან და შემდგომი წინსვლისა და განვითარების პერსპექტივები გადაუშალა.

მაგრამ შეიძლება თუ არა იმის თქმა, რომ არისტოტელე ამ შემთხვევაში თანმიმდევარი იყო? რომ მისთვის ზოგადი, როგორც შემეცნების საგანი ყველგან ობიექტური, მატერიალური იყო? შორს რომ არ წავიდეთ, „მეტაფიზიკაშივე“, სადაც ასეთი პრინციპული კრიტიკაა იდეებისა, გვხვდება ადგილები, რომლებიც მოწმობენ არისტოტელეს მიერ იდეებისმაგვარ რეალობის დაშვებას. რომ არა ვთქვათ რა ფორმაზე, რომელიც შემდეგში პლატონის იდეების როლს თამაშობდა, არისტოტელეს უძრავი მამოძრავებელიც სხვა არა იყო რა, თუ არა რაღაც სუროგატი პლატონის იდეებისა, მისი უმაღლესი იდეისა მაინც[1]. არისტოტელე მეორეგან უფრო გარკვევით მიუთითებს, რომ ესაა რეალობა, რომელსაც არა აქვს მატერია, რომ იგი ყოველივეს ამოძრავებს ისე, რომ თვით არ მოძრაობს[2].

საგნების და მათი თვისებების ფორმებიც მხოლოდ პლატონის იდეების სახეცვლილებანი იყვნენ. არისტოტელეს ფორმა ისევე უპირისპირდებოდა უსაზღვრო მატერიას, როგორც პლატონის იდეები. როგორც პლატონთან, არისტოტელესთანაც მატერია იყო ქაოტური, უსაზღვრო, სახის არმქონე, სადაც წესრიგი და გარკვეულობა ფორმას შექონდა. ასე დაიკავა მასთან მატერიამ პლატონის „სხვის“ ადგილი, ხოლო ფორმებმა — იდეებისა. ამას გარდა, არისტოტელესათვის სახეები და გვარები ისევე მარადიულნი იყვნენ, როგორც პლატონის იდეები.

[1] არისტოტელე. მეტაფიზიკა, 1073 а.

[2] იქვე, 1074 а.

რით იყო გამოწვეული არისტოტელეს ეს კომპრომისი პლატო-
ნიზმის წინაშე? — ეს იყო შედეგი მისი ცდისა — დაეძებნა შემეც-
ნებისათვის, როგორც უმაღლესი ფსიქიური უნარისათვის,
შესატყვისი ობიექტი.
ასეთ ობიექტად კი, მისი აზრით, არ გამოდგებოდა კონკრეტუ-
ლი, მატერიალური საგანი, რადგან, როგორც ის აღნიშნავდა, მეც-
ნიერება არ სწავლობდა კონკრეტულ ადამიანს — სოკრატეს, არა-
მედ ადამიანობას საერთოდ, ე. ი. ზოგადს. ასე ჩამოყალიბდა
არისტოტელესთან შემეცნების ზოგადი, არამატერიალური, მარა-
დიული ობიექტი. მაგრამ ეს ნიშნები ჰქონდა პლატონის იდეასაც.
ყოველ შემთხვევაში, პლატონი მას ამ ნიშნებს სიტყვით მაინც
მიაწერდა, თუ არა საქმით. და აი, პლატონისაგან განსხვავებით,
არისტოტელემ მათ მატერიალური საგნებისაგან დამოუკიდებელი
არსებობა წაართვა და ისევ მატერიალურსავე საგნებში მოათავსა.
რითაც ის, თითქმის, გამოეხმაურა სოკრატეს. მაგრამ ეს არ ყოფი-
ლა მხოლოდ უკან დაბრუნება სოკრატესკენ, არამედ ეს იყო ამავე
დროს მისგან დაშორებაც, რადგან არისტოტელე აქ არ შეჩერებულა.
ასე დადგენილმა შემეცნების ობიექტმა მიიყვანა ის ცნობილ
მოძღვრებამდე კატეგორიების შესახებ, საერთოდ, ლოგიკის მეცნიე-
რებამდე, რაც შემდეგ, როგორც ფილოსოფიის, ისევე მეცნიერება-
თა განვითარების ქვაკუთხედად იქცა.
არისტოტელეს თხზულებებში არის როგორც ისეთი ადგილები,
რომლებიც მას ინდუქციის მომხრედ წარმოგვიდგენდნენ, ისე ისეთ-
იც, რაც მას დედუქციის მომხრედ გვიხასიათებენ. კერძოდ, „ფიზი-
კაში“ არისტოტელე აღნიშნავს, რომ ჯერ ზოგადი ცოდნა უნდა და-
ვალაგოთ საგანზე და შემდეგ შევეხოთ უკვე საგნისათვის დამახასია-
თებელ ცალკეულ მხარეებს[1]. მისი აზრით, საჭიროა კვლევა მიე-
მართებოდეს ზოგადიდან კერძოობითისაკენ[2]. ანიჭებდა რა დედუქ-
ციას უპირატესობას ინდუქციასთან შედარებით, მოითხოვდა ჯერ
სილოგიზმისა და შემდეგ დასაბუთების განხილვას, იმ მოსაზრებით,
რომ პირველი მეორესთან შედარებით უფრო ზოგადია[3].
ყოველივე ეს კი გამომდინარეობდა იქიდან, რომ არისტოტელე
უპირატესობას ანიჭებდა ზოგადის ცოდნას, კონკრეტულთან შედა-
რებით. მისი აზრით, მხოლოდ მას შეიძლება ჰქონდეს ყოვლად

1 არისტოტელე. ფიზიკა, 189 в.
2 იქვე, 184 а.
3 არისტოტელე. ანალიტიკა, I, 25 в.



მომცველი ცოდნა, ვინც ზოგადი იცის[1]. ცოდნა ზოგადისა იმიტომ
არის სხვა სახის ცოდნაზე უფრო ღირებული, არისტოტელეს
აზრით, რომ ის დამოუკიდებელია და მიზანს თავის თავში ატარებს,
ამიტომ მხოლოდ ის არსებობს თავის თავისთვის და არა სხვის-
თვის[2]. ყველაზე უფრო სრულყოფილი ცოდნა მაშინ შეიძლება
გვქონდეს, როდესაც საგნის არსება ვიცით და არა მაშინ, როდესაც
საგნის ამა თუ იმ მხარეს ვწვდებით მხოლოდ[3], რაც აგრეთვე, აშკა-
რად, ზოგადი ცოდნისათვის უპირატესობის მინიჭებას ნიშნავდა
კონკრეტულის წინაშე. არისტოტელეს აზრით, იმათ, ვინც კონკ-
რეტული, ფაქტობრივი მდგომარეობა იციან, ნაკლებ ღირებული
ცოდნა გააჩნიათ, ვიდრე იმათ, რომლებმაც იციან მიზეზები[4].
იგულისხმება რატომ? — რადგან მეორეთ უფრო ზოგადი ცოდ-
ნა აქვთ პირველებთან შედარებით[5]. მართალია, არისტოტელე დრო-
ული არსებობის მიხედვით, პირველადად თვლის კონკრეტულ, ერ-
თეულ საგანს, სადაც ფორმა და მატერია ერთად გვხვდება, მაგრამ
განსჯის მიხედვით კი მისთვის არსება, ზოგადია პირველი[6].
თუ დავეყრდნობით მხოლოდ ამ მასალებს, შეიძლებოდა მივ-
სულიყავით დასკვნამდე, რომ არისტოტელე მხოლოდ დედუქციის
მომხრეა. მაგრამ არსებობენ მასალები, რომლებიც იძლევიან
საწინააღმდეგო დასკვნის გამოტანის შესაძლებლობასაც. თუმცა
ასეთი მასალები შედარებით მჭლედ არის მოცემული არისტოტე-
ლეს თხზულებებში. მაგალითად, „ნიკომახეს ეთიკაში“ არისტოტე-
ლე ხაზს უსვამს, რომ საჭიროა განსხვავებულ იქნას როგორც ის
მეთოდი, რომელიც პრინციპებიდან მოედინება, ისევე ის, რომე-
ლიც მიდის პრინციპებისაკენ[7], რაც ფაქტიურად, როგორც ინდუქცი-
ის, ისე დედუქციის გამოყენების მოთხოვნას გულისხმობდა.
ამასთან დაკავშირებით საინტერესოა „ცდის“ არისტოტელესეუ-
ლი განსაზღვრება. „ცდა“ მისთვის ერთსა და იმავე საგანზე მოგო-
ნებათა რიგს წარმოადგენს[8]. ცოდნა კი მაშინ წარმოიქმნება, რო-
დესაც გროვდება მრავალი ცდა, გამოცდილება და ამის საფუძ-
ველზე მიიღება ზოგადი წარმოდგენა საგნებზე[9]. მაშასადამე,

1 არისტოტელე. მეტაფიზიკა, 982 а.
2 იქვე, 982 в.
3 იქვე, 1028 в.
4 იქვე, 981 а.
5 იქვე.
6 არისტოტელე. ცხოველთა ნაწილების შესახებ, 646 а.
7 არისტოტელე. ეთიკა, წ. I, § 2.
8 არისტოტელე. მეტაფიზიკა, 980 в.
9 იქვე, 981 а.

აღქმიდან მოგონებისაკენ, მოგონებიდან ცდისაკენ, ხოლო ცდიდან ცოდნისაკენ. ასეთია არისტოტელეს მიერ მიღებული ინდუქციური გზა ზემოხსენებული დედუქციურის გვერდით, ზოგადიდან, არსებიდან და მიზეზებიდან რომ იწყებოდა.

ყოველივე ამის შემდეგ არ იქნებოდა სწორი არისტოტელე მხოლოდ დედუქციური მეთოდის მომხრედ გამოგვეცხადებინა, რადგან არისტოტელე იყენებდა და იცავდა როგორც ინდუქციას, ისევე დედუქციას.

დასასრულ, უნდა შევეხოთ არისტოტელეს მეთოდის ცალკეულ, უფრო კონკრეტულ მხარეებს. კერძოდ, არისტოტელე არა ერთხელ იმეორებს აზრს იმის შესახებ, რომ კვლევა უნდა მიემართებოდეს ჩვენთვის მეტად ცნობილი მოვლენებიდან თუ დებულებებიდან ბუნებრივად უფრო ცნობილი მოვლენებისა თუ დებულებებისაკენ. სხვაგან არისტოტელე აღნიშნავდა, რომ კვლევა უნდა დაწყებულიყო ნაკლებ ცნობილი და ადვილად მისაწვდომი ობიექტიდან.

არისტოტელეს შემეცნების თეორიის მკვლევარი ვერ აუვლის გვერდს შემეცნების ობიექტის საკითხს არისტოტელესთან. არც ამ საკითხზეა გარკვეული და საბოლოოდ დადგენილი აზრი მკვლევართა შორის. ასე რომ, ეს საკითხიც პრობლემატურ საკითხთა რიგს უნდა მივაკუთვნოთ.

თუ როგორია თვით არისტოტელეს პოზიცია ამ საკითხში, უნდა გადაწყდეს კონკრეტული მასალების საფუძველზე არისტოტელეს თხზულებებიდან. როგორია ეს მასალები?

ერთი მხრივ, არისტოტელე აღნიშნავს, რომ შემეცნების ობიექტი წინ უსწრებს შემეცნებას, რომ უმეტეს შემთხვევაში ცოდნა მაშინ გვაქვს, როდესაც ცოდნის ობიექტებს ცოდნის წინარე არსებობა გააჩნიათ. არაა შემთხვევა, რომ ცოდნა და ცოდნის ობიექტები ერთდროულად ჩნდებოდნენ; რომ ცოდნის ობიექტის არარსებობა სპობს ცოდნას, მაშინ როდესაც არა გვაქვს შებრუნებული მდგომარეობა, რომ არცოდნა ცოდნის ობიექტსა სპობდეს, რადგან თუ არა გვაქვს ცოდნა, შესაძლებელია არსებობდნენ თვით ობიექტები. ანალოგიურ მოსაზრებას გამოთქვამს არისტოტელე აღქმისა და აღქმის ობიექტის შესახებ, აღქმის ობიექტი არსებობს აღქმამდე და აღქმის არარსებობა ან შეწყვეტა არ სპობს აღქმის ობიექტს. „ფიზიკაში“ არისტოტელე ავითარებს აზრს, რომ ჩვენი წარმოდგენის შინაარსი დამოკიდებულია მისგან დამოუკიდებლად არსებული ობიექტისაგან.

შემეცნების ობიექტს არისტოტელე განსაზღვრავს, როგორც



არსებას, არსება კი სხვებზე არაა დამოკიდებული, არამედ მათგან დამოუკიდებელია და ყოველივე სხვა მასზეა დამოკიდებული. არისტოტელე იმასაც კი აღნიშნავს, რომ ზოგადი ერთეულ საგანზეა დამოკიდებული.

უფრო ღრმად ზოგადისა და ერთეულის ურთიერთობის საკითხი არისტოტელეს ნაკვლევი აქვს თხზულებაში „სულის შესახებ“, სადაც ის პირდაპირ აღნიშნავს, რომ გრძნობადი საგნების გარდა, დამოუკიდებლად არაფერი არ არსებობს. აზრის საგანს კი არისტოტელე შიფრავს, როგორც აბსტრაქციას, ზოგადს[1]. ამიტომაც აღნიშნავდა ის, რომ ვისაც შეგრძნებები არა აქვს, მან არც არაფერი იცის[2].

არისტოტელე დამოუკიდებელ არსებობას მხოლოდ ერთეულ საგანს ანიჭებს. რაც შეეხება ზოგადს, ის ყოველთვის სხვაზე ითქმის, გამოხატავს რა ყოველთვის „ასეთ“-ს ან „ისეთ“-ს და არასოდეს „იმას“ ან „ამას“, რაც მას სხვისაგან დამოკიდებულსა ხდის. არისტოტელე ამავე მოტივით უპირატესობას აძლევს ერთეულ საგანს საწყისთან, ელემენტთან და მიზეზთან შედარებით[3]. სინამდვილე პირველ ადგილზე იმყოფება, როგორც ლოგიკური ფორმულირების მიხედვით, აღნიშნავს არისტოტელე, ისევე არსებობის თვალსაზრისითაც[4]. მეორეგან არისტოტელე დასძენს, რომ ის პირველია დროშიც[5]. და ყოველთვის ფორმისა და მატერიის ერთიანობას წარმოადგენს. ასეთია შემეცნების ობიექტი არისტოტელესთვის, ერთი მხრივ, რაც სინამდვილეში შეგრძნებების ობიექტს ნიშნავს.

მეორე მხრივ, არისტოტელე აღნიშნავს ამ ობიექტის ნაკლოვან მხარეებს, რაც მას შემეცნების უფრო უნაკლო ობიექტის ძიებას უკარნახებს, როგორც პლატონს. ერთეული საგნის ეს ნაკლოვანი მხარე, ძირითადში იმაში მდგომარეობს, რომ ის წარმოიშობა და ისპობა, რაც მატერიასთან მისი კავშირით არის გაპირობებული. ზოგადი კი, როგორც მატერიისაგან დაცილებული, მარადიულია. მართალია, ზოგადიც შეიძლება არსებობდეს, ან არ არსებობდეს, მაგრამ იმ განსხვავებით, რომ ის არ წარმოიშობა და არ ისპობა. რაც ერთეული საგნისათვის აუცილებელია და გარდუვალი[6].

---

1 არისტოტელე, სულის შესახებ, 3, VIII, 5, 3.
2 იქვე, 3, VIII, 5, 3.
3 არისტოტელე. მეტაფიზიკა, 1040 в.
4 იქვე, 1049 в.
5 იქვე.
6 იქვე, 1039 в.

სწორედ ესაა საგანი მეცნიერებისა. მეცნიერება, რომელიც ყოველგვარ ცოდნაზე მაღლა დგას, მოითხოვს ობიექტს, რომელიც ყოველი სხვა სახის ცოდნაზე უკეთესი იქნება[1]. მეორეგან არისტოტელე ამ ობიექტს ყველაზე უფრო ძვირფასსა და ღვთაებრივს უწოდებს[2]. მაგრამ არისტოტელე ამაზე არ ჩერდება, მიდის უფრო შორს, როცა აღნიშნავს, რომ აზროვნების ეს ობიექტი მისთვის გარეშე კი არაა, არამედ მასშივეა მოცემული, რომ აზროვნება და აზროვნების ობიექტი, საბოლოო ჯამში, ერთი და იგივეა, რომ აზროვნება მოიაზრებს არა რაღაც გარეშეს, არამედ თავისსავე თავს[3]. ყოველივე ამას კი არისტოტელე იმით ხსნის, რომ აზრს აქვს ობიექტად ისეთი რამ, რაც არაა დაკავშირებული მატერიასთან[4] და ამრიგად, აზროვნება აზრის მოაზრებად იქცევა მასთან[5].

ასე გაჩნდა არისტოტელესთან შემეცნების ორი ობიექტი: ერთი მხრივ, სხეულებრივი, მატერიალური, ერთეული, მატერიალური თვისებების: განფენილობის, ადგილმდებარეობის ქმნადობა-წარმავლობის და სხვათა მქონე. მეორე მხრივ, ზოგადი, დროისა და სივრცის გარეშე მყოფი, უცვლელი და გარდუვალი. აქედან პირველი შეგრძნებების საგნად იქცა, მეორე კი ჭეშმარიტი შემეცნებისა და მაშასადამე, მეცნიერების. პირველია მატერიალური, მეორე კი იდეალური. პირველი ობიექტები ხან არსებობენ და ხან არა და ამიტომ ხან იძლევიან ცოდნას და ხან კი არა. მეცნიერების ობიექტი — ზოგადი კი, რომელიც არსებობს მუდმივად, წარმოადგენს ცოდნის წყაროს და ურყევ ცოდნასაც გვაძლევს. მიუხედავად იმისა, რომ მხოლოდ ერთეულს აქვს წარმოშობა-ქმნადობის უნართან ერთად დამოუკიდებელი არსებობის უნარიც, ორივე შემეცნების ობიექტია, ოღონდ წარმავალი საგნები დაბალ საფეხურზე, ზოგადი კი — მაღალ საფეხურზე.

აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ არისტოტელე ყველა მეცნიერებათაგან ასხვავებდა ფილოსოფიის ობიექტს. ასეთად კი საგანთა საწყისებისა და მიზეზების კვლევა მიაჩნდა[6]. ამიტომ ის მეცნიერებას მიზეზთა შესახებ, ანუ ფილოსოფიას, ყველაზე უფრო მნიშვნელოვან მეცნიერებად თვლიდა.

---

1 არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1072 в.
2 იქვე, 1074 в.
3 იქვე, 1072 в.
4 იქვე, 1075 а.
5 იქვე, 1074 в.
6 იქვე, 982 в.



მოტანილი მასალების საფუძველზე არ შეიძლება იმის თქმა, თუ რომელს მისცა არისტოტელემ უპირატესობა თავის შემეცნების თეორიაში — ერთეულსა თუ ზოგადს. ის მათ სხვადასხვა თვალსაზრისით იხილავდა და სხვადასხვა თვალსაზრისითვე აძლევდა უპირატესობას.

სხვა საკითხებთან შედარებით, საკითხი შეგრძნებების შესახებ არისტოტელეს უფრო დეტალურად აქვს დამუშავებული. ამ საკითხის ზოგიერთი მხარე მას გადაწყვეტილიც აქვს, ზოგიერთის შესახებ კი მხოლოდ პრობლემა აქვს დაყენებული.

არისტოტელე როგორც აზროვნებაში, ისევე შეგრძნებებში ასხვავებდა მათ არსებობას შესაძლებლობაში და სინამდვილეში. პოტენციალურად არსებული შეგრძნება კი განხორციელებისათვის საჭიროებს პირობებს. არისტოტელე შეგრძნებას adარებდა იმ საწვავ მასალას, რომლის ასაალებლადაც რაღაც ზემოქმედება იყო საჭირო. უკვე განხორციელებული შეგრძნება გრძნობის სხვადასხვა ფორმაში ვლინდება და ის შეგრძნება კი აღარაა, არამედ გრძნობაა.

შეგრძნება, ფიქრობდა არისტოტელე, იღებს საგანთა ფორმას და არა მატერიას, როგორც სანთელი, რომელიც აღბეჭდავს საგანთა მხოლოდ გარეგან გამოსახულებას, მატერიის გარეშე. შეგრძნებათა ადგილსამყოფელად კი მას .გული მიაჩნდა. ყოველ შემთხვევაში, ის ამას გარკვევით ამბობდა გემოვნებისა და შეხების შეგრძნების შესახებ, რომ შეგრძნება და მთელი ფსიქიკა დაკავშირებულია სისხლთან. ყველაზე უფრო ძლიერი შეგრძნების უნარი აქვთ იმ ცხოველებს, რომლებსაც უფრო სუფთა და თხელი სისხლი აქვთ. ისეთი ცხოველების ფსიქიკაც სხვებთან შედარებით, უფრო მეტად არის რაფინირებული[1]. არისტოტელეს აზრით, სუფთა სისხლის მქონეთ მეტი შემოქმედებითი უნარი აქვთ, ხოლო თხელი და ცივი სისხლის მქონეთ კი მეტი აზროვნების უნარი[2].

არისტოტელესთან გვხვდება ისეთი ადგილებიც, სადაც გატარებულია საწინააღმდეგო აზრი, რომ ადამიანები შეგრძნებებს იღებენ არა სისხლით, არამედ ხორცით ან რაღაც მისდაგვარით. თვით სისხლს კი შეგრძნების უნარი არ გააჩნია. ეს უნარი არა აქვს არც ქონს. და მთელი სხეული რომ ქცეულიყო ან სისხლად ან ქონად, მას არ ექნებოდა უნარი შეგრძნებისა[3].

როგორ შევათანხმოთ ყოველივე ეს ზემოთქმულთან? არისტოტელეს ამის შესახებ არა აქვს არავითარი მითითება. საფიქრე-

---

1 არისტოტელე. ცხოველთა ნაწილების შესახებ, 650 в.
2 იქვე, 647 а.
3 იქვე, 651 в.

ზელია, რომ არისტოტელე სისხლს თვლიდა აუცილებლად შეგრძნებების მიღებისათვის, მაგრამ მხოლოდ ის არ მიაჩნდა ამისათვის საკმარისად.

არისტოტელემ იცოდა, რომ ყოველი შეგრძნების ორგანოს აქვს თავისი აღქმის ობიექტი. კერძოდ, მხედველობის ობიექტად ასახელებდა ფერს, სმენისას ბგერას და ა. შ. მაგრამ ამავე დროს ფიქრობდა, რომ არსებობენ ისეთი თვისებებიც, რომელიც საერთოა რამოდენიმე შეგრძნების ორგანოსათვის, ასეთთა შორის ასახელებდა მოძრაობას, უძრაობას, რიცხვს, ფიგურას, სიდიდეს და ა. შ.

არისტოტელე აღნიშნავდა, რომ აღქმული და აღქმა ერთდროულად არ არსებობენ, და რომ აღსაქმელი წინ უსწრებდა აღქმას. ამრიგად, არისტოტელე ყოველგვარი ეჭვის გარეშე აყენებდა იმას, რომ აღქმის გამომწვევი აგენტები გარედან მოქმედებენ. ავითარებდა რა ამ აზრს, აღნიშნავდა, რომ თვისობრივი ცვალებადობა არის შედეგი გრძნობად-აღქმადი საგნების ზემოქმედებისაო[1]. არისტოტელეს სიამოვნება-უსიამოვნების შეგრძნებებიც გარეობიექტების ზემოქმედებიდან გამოჰყავდა[2]. ამ აგენტებს არისტოტელე ახასიათებდა როგორც მოძრავთ და ცვალებადთ[3], ამ მხრივ, არისტოტელე შეგრძნებების ობიექტებს გონებისას უპირისპირებდა, რომელიც მას უცვლელად მიაჩნდა.

მაგრამ არისტოტელეს არ გამორჩენია მხედველობიდან სუბიექტ-ობიექტის მჭიდრო კავშირი, ის, რომ შეგრძნებები დამოკიდებულია არა მარტო ობიექტზე, არამედ სუბიექტზე და მის მდგომარეობაზე და ამიტომ შეგრძნებებს სუბიექტ-ობიექტის კავშირის ვითარებაში იხილავდა[4]. რომ შეგრძნებების შესაძლებლობიდან სინამდვილეში გადასვლისას არსებობს არა მარტო ის, რასაც წარმოვიდგენთ, ე. ი. წარმოდგენის შინაარსი, არამედ მისგან დამოუკიდებელი ობიექტიც, ამას გარდა, დრო, როდესაც მას წარმოვიდგენთ, აგრეთვე შეგრძნებები და მათი მდგომარეობა, ერთი სიტყვით, პირობები, რომლებშიც შეგრძნებები ხორციელდება[5].

არისტოტელეს აზრით, ჭეშმარიტება არაა თვით საგნებში, არამედ მსჯელობაში საგნების შესახებ, რაღგან მსჯელობისას რაღაცას რაღაცას ვაწერთ, ან არ ვაწერთ. მსჯელობა კი შეიძლება იყოს, რო-

---

1 არისტოტელე, ფიზიკა, 245 в.
2 იქვე, 247 a.
3 არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1609 в.
4 იქვე, 248 a.
5 იქვე, 1011 a.



გორც ჭეშმარიტი, ისე მცდარი[1]. ამრიგად, ჭეშმარიტება ან შეცდომა არსებობს სუბიექტში. არისტოტელე არაერთგზის აღნიშნავდა, რომ შეგრძნებებს უნდა ვენდოთ, რომ ისინი არასოდეს არ სცდებიან, რომ შეცდომა აზროვნებაშია[2]. არისტოტელე ამიტომაც წინააღმდეგი იყო აზროვნებისა და შეგრძნებების გაიგივებისა, რადგან შეგრძნება, მისი აზრით, ახასიათებს ყველას, აზროვნება კი არა[3]. რადგან შეგრძნებებს საქმე აქვთ ცალკეულ, კონკრეტულ საგნებთან, ისინი არ შეიძლება სცდებოდნენ. შეცდომა მხოლოდ შეკავშირებაშია[4]. არისტოტელე ასხვავებდა შეგრძნებებს წარმოდგენებისა და შეხედულებებისაგან და ფიქრობდა, რომ შეგრძნებები ყოველთვის ჭეშმარიტნი არიან, წარმოდგენები და შეხედულებები კი მხოლოდ ზოგჯერ. შეგრძნებებისათვის ასეთი ნდობის გამოცხადება მას შემდეგ, რაც პლატონმა სრულიად უარყო ისინი, პროგრესულ ნაბიჯს წარმოადგენდა.

არისტოტელე აღნიშნავდა, რომ ჭეშმარიტი ცოდნა გვაქვს მაშინ, როდესაც შეერთებულად იმას ვთვლით, რაც სინამდვილეშიც შეერთებულია და პირიქით, დაშორებულად იმას ვთვლით, რაც სინამდვილეშიც ასეა. სიცრუე კი ამ მხრივ უპირისპირდება ჭეშმარიტებას[5].

„ეთიკაში“ არისტოტელე ავითარებდა რა ამ აზრს, აღნიშნავდა, რომ ჭეშმარიტება ჭეშმარიტად არსებულთან უნდა იყოს თანხმობაში, ეს კი გამოყოფს მას არაჭეშმარიტებისაგან[6].

არისტოტელე აღნიშნავდა, რომ შეცდომები შეიძლება იყოს შეგრძნებებშიაც. მაგრამ ამას არისტოტელე მიაწერდა არა თვით შეგრძნებებს, არამედ იმას, რაც შეგრძნებებს ახლავს თან და რაც შემთხვევით სდევს მას[7]. არისტოტელეს შეცდომის უფრო კონკრეტული განსაზღვრებაც მოეპოვება. შეცდომა, მისი აზრით, არის ჭეშმარიტების უარყოფა[8]. შეცდომა წინააღმდეგ ჭეშმარიტებისა, ფიქრობს არისტოტელე, აკავშირებს ისეთ მხარეთ, რომლებიც სინამდვილეში არ არიან დაკავშირებულნი, ანდა პირიქით, აშორებს

---

1 არისტოტელე. სულის შესახებ Г 7, VI.
2 იქვე, Г 5,3.
3 იქვე.
4 იქვე, VI, 10, 2.
5 იქვე, 1027 в.
6 არისტოტელე. ეთიკა, 1, § 8.
7 არისტოტელე. სულის შესახებ. Г 20, 12.
8 არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1012 в.

ისეთ მხარეთ, რომელთა დაშორება აგრეთვე არ შეიძლება[1]. მეორე მხრივ, არისტოტელეს მტკიცებით, ჭეშმარიტებაში დაუშვებელია წინააღმდეგობა და რომ ის თავის თავთან უნდა იყოს შეთანხმებული[2], რაც თანხმობაში იყო მის მიერ არაერთგზის გამოთქმულ დებულებასთან იმის შესახებ, რომ ორი ერთიმეორის საწინააღმდეგო დებულება ერთდროულად, ერთს ვითარებაში ჭეშმარიტი არ შეიძლება იყოს.

ყოველივე ეს არა მხოლოდ ჭეშმარიტებისა და შეცდომის არსის განსაზღვრებაა, არამედ ჭეშმარიტების კრიტერიუმის განსაზღვრებაც არის. ყოველივე აქედან ცხადი ხდება, რომ არისტოტელესთვის ჭეშმარიტება ჩვენი აზრის სინამდვილესთან შეთანხმებაში მდგომარეობს, შეცდომა კი სინამდვილიდან დაცილებაში.

არისტოტელეს ცნობილი დებულება იმის შესახებ, რომ ის მაღლა აყენებს ჭეშმარიტებას პლატონზე, თუმცა მისთვის ორივე ძვირფასია, თავისებური გამოყენებაა ამ კერძო შემთხვევისათვის მისი დებულებისა ჭეშმარიტების კრიტერიუმის შესახებ. თუ მისთვის ჭეშმარიტება, საერთოდ, არის აზრის სინამდვილესთან შეთანხმება, ამ შემთხვევაში მისი კრიტიკა პლატონის მოძღვრებისა, დამოუკიდებელია პლატონთან მისი ურთიერთობისაგან და გაპირობებულია პლატონის შრომებით მხოლოდ, რომლებიც მის ასეთ კრიტიკას იმსახურებენ.

ჭეშმარიტების შესახებ არისტოტელეს შეხედულებების ცალკეული კონკრეტული საკითხებიდან აღსანიშნავია ის, რომ არისტოტელე ამტკიცებდა აბსოლუტური ჭეშმარიტების შედარებითიდან მიღების შესაძლებლობას. ცალკეული პიროვნებანი, წერდა არისტოტელე, ან არაფერს ან ძალიან მცირეს უმატებენ საბოლოო ჭეშმარიტებას, მაგრამ როდესაც ყოველივე ეს გროვდება ერთად, მიიღება საკმაოდ დიდი ჭეშმარიტება, დიდი ცოდნა[3].

თუ გავითვალისწინებდით მხოლოდ იმას, რაც ზემოთ იყო თქმული, შეიძლება გვეფიქრა, რომ არისტოტელემ ჭეშმარიტება და მისი კრიტერიუმი ემპირისტულად გადაწყვიტა. მაგრამ ყოველივე ამის პარალელურად არისტოტელეს თხზულებანი საწინააღმდეგო თვალსაზრისის გამომუშავების საშუალებას იძლევიან. კერძოდ, „მეტაფიზიკაში“ ვხვდებით ადგილებს, რომელთა მიხედვით არისტოტელესათვის ჭეშმარიტი ცოდნა არ შეიძლება ემყარ-

[1] არისტოტელე, მეტაფიზიკა, 1051.

[2] არისტოტელე. ანალიტიკა, 1, 32, 46, 40 — 47.

[3] არისტოტელე. მეტაფიზიკა, 993 в.



ხოდეს მუდმივ მოძრაობასა და ცვალებადობაში მყოფ არსთ, ე. ი. კონკრეტულ ემპირიულ საგნებს, არამედ უცვლელსა და მარადიულს[1], მართალია, არისტოტელე ასეთ საგნებად მიიჩნევს დიდ კოსმიურ სხეულებს, მნათობთ, მაგრამ აქედან ერთი რამ ცხადია, რომ ის „აქაურ“ გრძნობად, ცვალებად საგნებს არ ეყრდნობა ჭეშმარიტი ცოდნის გამომუშავების საქმეში.

„მეტაფიზიკაშივე“ გამოთქმულია აზრი იმის შესახებ, რომ შეუძლებელია შეცდომა არსების მიმართ, ე. ი. ზოგადის მიმართ, რადგან ის არსებობს ყოველთვის სინამდვილეში და არა შესაძლებლობაში და არ ექვემდებარება ქმნადობის პროცესს. ამიტომ მხოლოდ მის შესახებ შეიძლება გვქონდეს ჭეშმარიტი ცოდნა. რომ ის შეიძლება გავიაზროთ ან არ გავიაზროთ, მაგრამ მის მიმართ შეცდომა შეუძლებელია[2]. თუ გავიხსენებთ იმას, რომ არისტოტელესათვის ისეთი ობიექტები არსებობდნენ არა მხოლოდ ერთეულ საგნებში, არამედ უმეტესად გონებაში და მასთან იგივეობრივნი იყვნენ, მაშინ ცხადი გახდება, რომ არისტოტელესათვის ჭეშმარიტი ცოდნა და ჭეშმარიტება, საერთოდ, იდეალურის შესახებ არსებობდა. სწორედ ასეთ არსთა შესახებ აღნიშნავდა არისტოტელე, რომ ის მარტივია, შედარებით გრძნობად აღქმადთან და რომ ამიტომ მეტი სიზუსტეც ახასიათებს. ყოველივე ეს კი არისტოტელეზე პლატონის თავისებური გავლენა იყო.

მაგრამ მიუხედავად ასეთი ცოდნის წინ წამოწევისა, მას არ უარუყვია შეგრძნებები, როგორც ცოდნისა და ჭეშმარიტების წყარო. როგორც უკვე აღვნიშნეთ, არისტოტელე ამბობდა, რომ მსჯელობა, თუნდაც მსჯელობა იმის შესახებ, რომ რაიმე უძრავია, შეგრძნებებთან შეთანხმების გარეშე აზრის უძლურებისა და სისუსტის მომასწავებელი იქნებოდა და მიმართული იქნებოდა არა მხოლოდ ფიზიკის, არამედ ყოველგვარი შემეცნების წინააღმდეგ[3].

მაშასადამე, არც ჭეშმარიტების საკითხში ადგას არისტოტელე მხოლოდ ემპირიზმის ან მხოლოდ რაციონალიზმის გზას, არამედ იყენებდა ორივეს და საკითხის გადაწყვეტა ორივეს შერწყმაში მიაჩნდა შესაძლებლად.

არისტოტელეს ფილოსოფიის რამდენადმე მაინც დამაკმაყოფილებელი დალაგება შეიძლება მრავალი სპეციალური გამოკვლევის ობიექტი იყოს. არისტოტელეს „მეტაფიზიკაში“ დაყენებულ პრობლემათა განხილვასაც კი მრავალი წიგნი დასჭირდებოდა. ამიტომაც

[1] არისტოტელე. მეტაფიზიკა, 1063 a.

[2] იქვე, 1051 в

[3] არისტოტელე, ფიზიკა, Q 253 a.

ცხადია, შესავალ წერილში შეუძლებელია არისტოტელეს ფილოსოფიის და „მეტაფიზიკაში“ დაყენებულ პრობლემათა ამომწურავი დალაგება. მით უმეტეს, რომ კომენტარებში, რომელიც ერთვის თარგმანს, მოცემულია, როგორც ძნელად გასაგებ ადგილთა განმარტება, ისე არისტოტელეს „მეტაფიზიკის“ ცალკეულ თავთა მოკლე შინაარსებიც.

საჭიროდ მიგვაჩნია რამოდენიმე შენიშვნის გაკეთება ჩვენი თარგმანის შესახებ: თარგმანის პროცესში ჩვენ მოგვიხდა ზოგიერთი სიძნელის გადალახვა, რაც უპირველესად ყოვლისა, თვით არისტოტელეს ენის სპეციფიკაში მდგომარეობს. განსაკუთრებით აღსანიშნავია არისტოტელეს ლაპიდარული სტილი, რაც „მეტაფიზიკის“ ცალკეული ადგილების სხვადასხვაგვარი ინტერპრეტაციის საშუალებას იძლევა და აიძულებს მთარგმნელთ იყვნენ არა მარტო მთარგმნელნი, არამედ კომენტატორნიც. მკითხველი ნახავს, რომ ჩვენი კომენტარები, სხვა თარგმანების კომენტარებთან შედარებით, უფრო ძუნწია, რადგან შევეცადეთ, რომ არისტოტელეს ტექსტის მრავალი ადგილი თვით თარგმანშივე განგვემარტა, რათა მკითხველი ნაკლებ დაგვექანცა სქოლიოებში განუწყვეტელი ჩახედვით. ჩვენი თარგმანი, სხვა თარგმანთა კრიტიკული გადასინჯვაცაა, არისტოტელეს ტექსტის უკეთ გაგებისა და დაზუსტების მიზნით. კერძოდ, მკითხველი მასში ნახავს ცნობილი რუსი მთარგმნელის კუბიცკის და გერმანელი მთარგმნელის გოლკეს თარგმანებისადმი გაკეთებულ ზოგიერთ კრიტიკულ შენიშვნას.

მიზანი, რაც თარგმნის პროცესში გვამოძრავებდა, ერთი იყო: რაც შეიძლება ზუსტად გადმოგვეცა არისტოტელეს ღრმა ჩანაფიქრი და მისი სტილის საოცარი ლაპიდარობა. სხვათა შორის, ეს ყველაზე მეტად ქართველ მთარგმნელებს მოეთხოვებათ, რადგან აშკარად იგრძნობა ის გარემოება, რომ ქართულ ენაზე უფრო ადვილად შეიძლება ბერძნული ენის მთელი ნიუანსების გადმოცემა, ვიდრე ზოგიერთ სხვა ენაზე.

ჩვენი თარგმანი, როგორც პირველი ცდა ამ ურთულესი ნაშრომის გადმოქართულებისა, არ იქნება დაზღვეული ხარვეზებისაგან, მაგრამ რაოდენ დიდი ხარვეზებიც არ უნდა ახლდეს მას, ის, უდავოდ, სასარგებლო იქნება ბერძნული ფილოსოფიის ათვისებით დაინტერესებული მკითხველისათვის.

# წიგნი პირველი

## თავი პირველი

ბუნებით ყველა ადამიანი შემეცნებისაკენ ისწრაფვის. ამას
მოწმობს სიყვარული შეგრძნებებისადმი. ადამიანები ეტანებიან
შეგრძნებებს და განსაკუთრებით მხედველობითს შეგრძნებას, მათ- 980a
გან გამომდინარე სარგებლობისაგან დამოუკიდებლად. სხვა შეგრძნებებთან შედარებით მხედველობას ვაძლევთ უპირატესობას არა
მხოლოდ იმიტომ, რომ რაიმე მოვიმოქმედოთ, არამედ მაშინაც,
როდესაც არაფრის გაკეთებას არ ვაპირებთ. ამის მიზეზი კი ის
არის, რომ ის სხვა შეგრძნებებზე უფრო მეტ ცოდნას გვაძლევს
და საგანთა მრავალ თვისებას ცხადყოფს[1].

ცხოველებს აქვთ ბუნებრივად თანდაყოლილი შეგრძნების
უნარი, საიდანაც ზოგს უჩნდება მეხსიერება, ზოგს კი არა. ამიტომ 980в
პირველნი უფრო მეტად გონიერნი და ცოდნის უკეთ შემთვისებელნი არიან, ვიდრე მეხსიერების უნარის არამქონენი. გონიერ
არსებათ, რომელთაც სმენის შეგრძნება არა აქვთ, არც შესწავლის
უნარი აქვთ. მაგალითად, ფუტკრებს და სხვა ამდაგვართ, თუკი
ისინი არსებობენ. ხოლო ცოდნის ათვისების უნარი იმათ აქვთ,
რომლებსაც მეხსიერების გარდა, სმენის უნარიც აქვთ.

ყველა სხვა ცხოველი ფანტაზიებითა და მოგონებებით ცხოვრობს, გამოცდილებას კი მცირედ ზიარებულა. ადამიანთა მოდგმა[2]
კი იყენებს, როგორც დახელოვნებას[3], ისე განსჯას. ადამიანებს
გამოცდილება მეხსიერებიდან ექმნებათ, რადგან ერთსა და იმავე
მოვლენაზე[4] მრავალ მოგონებას ერთი ცდის ძალა აქვს. როგორც
ჩანს, ცდა თითქმის ეტოლება ცოდნასა და დახელოვნებას. ცოდნას 981a
და დახელოვნებას კი ადამიანები ცდის მეოხებით აღწევენ და
როგორც პოლოსი[5] ამბობს, გამოცდილებამ დახელოვნება შეჰქმნა,
გამოუცდელობამ კი შემთხვევა.

დახელოვნება მაშინ წარმოიშვება, როდესაც ცდიდან მიღებულ მრავალ მითითებათაგან მსგავს მოვლენათა შესახებ ერთი ზოგადი

შეხედულება გამოგვიმუშავდება. მაგალითად, თვალსაზრისი იმის შესახებ, რომ ამა და ამ დაავადებისას კალიასს[6], სოკრატეს და ასევე სხვას მრავალს ამა და ამ საშუალებამ უშველა, გამოცდილებაა, ხოლო თვალსაზრისი იმის შესახებ, რომ იგი შველის ყველა ამდაგვარ ავადმყოფობას, იქნება ის ანთება, ღვიძლის დაავადება თუ ციებ-ცხელება, — დახელოვნებაა. პრაქტიკული თვალსაზრისით კი, როგორც ჩანს, გამოცდილება დახელოვნებისაგან არაფრით არ განსხვავდება, პირიქით, გამოცდილნი უფრო მეტ წარმატებებსაც კი აღწევენ ხოლმე, ვიდრე გამოუცდელი თეორეტიკოსები. ამის მიზეზი კი ისაა, რომ გამოცდილება ერთეული ფაქტების ცოდნაა, დახელოვნება კი ზოგადისა. ყოველი მოქმედება და წარმოშობა კი ერთეულს ეხება. მაგალითად, ექიმი კურნავს არა ადამიანს[7], ან თუ კურნავს, კურნავს შემთხვევით, არამედ კალიასს, ან სოკრატეს, ან სხვა ვინმეს, რომელიც ამავე დროს ადამიანიც არის. ამიტომ თუ ვინმეს აქვს რაიმე ცოდნა გამოცდილების გარეშე და იცის ზოგადი, მაგრამ ამ ზოგადში შემავალი ინდივიდები კი არ იცის, ის მკურნალობის დროს ხშირად შეცდება, რადგან განსაკურნავია ინდივიდი.

მაგრამ ჩვენი აზრით, ცოდნა და გაგების უნარი უფრო მეტად დახელოვნებულს აქვს, ვიდრე გამოცდილს და დახელოვნებულთ, როგორც უფრო ბრძენთ, გამოცდილებზე მაღლა ვაყენებთ, რადგან ცოდნა ყველაზე მეტად სიბრძნეს ახლავს თან. ეს კი იმიტომ, რომ პირველთ მიზეზები იციან, მეორეებმა კი არა. ესე იგი გამოცდილთ იციან „რა?“, მაგრამ „რატომ?“ არ იციან. დახელოვნებულებმა კი იციან „რატომ?“ და მიზეზი. ამიტომ მშენებლობის ხელმძღვანელთ
981в ხელოსნებთან შედარებით ყოველთვის უფრო პატივსაცემად და ბრძნად ვთვლით, რადგან მათ იციან რა მიზეზები იმისა, რაც კეთდება, უფრო მეტად მცოდნენი არიან. ხელოსნები კი, როგორც ზოგიერთი უსულო არსებები, მოქმედებენ, მაგრამ ისე, რომ არ იციან რას აკეთებენ, მაგალითად, როგორც ცეცხლი, რომელიც სწვავს. უსულო საგნები მოქმედებენ თავისი ბუნებისა და შესატყვისად ხელოსნები კი — ჩვეულებით. ამრიგად, სიბრძნეს პრაქტიკა კი არ იძლევა, არამედ განსჯა და მიზეზების ცოდნა.

საერთოდ, მცოდნის არმცოდნისაგან განმასხვავებელი ნიშანია სწავლების უნარი. დახელოვნებასაც გამოცდილებასთან შედარებით მეტ ცოდნად ვთვლით. რადგან პირველით შესაძლებელია ცოდნის გადაცემა, მეორეთი კი არა.

გარდა ამისა, არც ერთი შეგრძნება არ მიგვაჩნია სიბრძნედ, რადგან ისინი თუმცა ინდივიდუალური მოვლენების შემეცნების



უმთავრეს საშუალებას წარმოადგენენ, მაგრამ არას გვეუბნებიან მათს მიზეზებზე. მაგალითად, კითხვაზე იმის შესახებ, თუ რატომაა ცეცხლი ცხელი? არამედ გვეუბნებიან მხოლოდ იმას, რომ ცეცხლი ცხელია.

მართლაც, აღმომჩენმა პირველი ნებისმიერი ხელოვნებისა, რომელიც სცილდებოდა საერთო შეგრძნებების ფარგლებს, ადამიანების გაკვირვება გამოიწვია, არა მარტო იმიტომ, რომ მის რომელიმე აღმოჩენას სარგებლობა მოჰქონდა, არამედ როგორც ბრძენმა და სხვებისაგან განსხვავებულმა. აღმოჩენილ ხელოვნებათა ნაწილი აუცილებელ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას ემსახურება, ნაწილი კი დროსტარებას. დროსტარებისათვის განკუთვნილი ხელოვნებანი, პირველთან შედარებით უფრო დიდ სიბრძნედ მიგვაჩნია. რადგან ის ცოდნა, რომელსაც ისინი შეიცავენ, სარგებლობას არ ემსახურება[8]. როდესაც ყველა ამდაგვარი ხელოვნება შეიქმნა, უპირველესად ყოვლისა, ისეთ ქვეყნებში[9], სადაც ადამიანებს თავისუფალი დრო ჰქონდათ, აღმოჩენილ იქნა ისეთი მეცნიერებანიც, რომელნიც არც სიამოვნებასა და არც აუცილებელ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას არ ემსახურებოდნენ. ამიტომაც მათემატიკური მეცნიერებანი ყველაზე ადრე ეგვიპტეში ჩამოყალიბდა, სადაც ქურუმთა წოდებას ყველაზე მეტი თავისუფალი დრო ჰქონდა.

„ეთიკაში“[10] ჩვენ უკვე ნათქვამი გვქონდა, თუ რა განსხვავებაა ხელოვნებასა და სხვა ანალოგიურ დარგებს შორის. მაგრამ მიზეზი იმისა, რის გამოც ჩვენ აქ მათ შესახებ ვმსჯელობთ, არის ის, რომ ეგრეთ წოდებული სიბრძნე, ყველას აზრით, პირველ მიზეზებსა და საწყისებს ეხება.

ამრიგად, როგორც თავდაპირველად იყო ნათქვამი, ჩანს, რომ
გამოცდილი ნებისმიერი შეგრძნების მქონეზე უფრო ბრძენია, 982a
დახელოვნებული — გამოცდილზე, მშენებლობის ხელმძღვანელი — ხელოსანზე, თეორეტიკოსი — პრაქტიკოსზე.

ამრიგად, ცხადია, რომ სიბრძნე რაღაც საწყისებისა და მიზეზების ცოდნაა.

## თავი მეორე

რადგან მეცნიერებას ვეხებით, ამიტომ, ისიც უნდა განვიხილოთ, თუ რომელი საწყისებისა და მიზეზების ცოდნას წარმოადგენს სიბრძნე, რაც იმისათვის უფრო ჩქარა გახდება ნათელი, თუ გამოიყენებს ჩვენს მიერ გამოთქმულ შეხედულებებს ბრძენის შესახებ.

ჩვენ ვფიქრობთ, რომ ბრძენია უპირველესად ყოვლისა, ის, ვინც იცის ყველაფერი, რამდენადაც ეს მისთვის მისაწვდომია, ისე რომ, არ იცის მასში შემავალი ერთეულები. შემდეგ, ბრძენია ის, ვინც იცის ძნელად მისაწვდომი რამ, ე. ი. რის შეცნობა ადამიანებისათვის ადვილი არაა (მაგალითად, შეგრძნება ყველასათვის საერთოა, რადგან ადვილია, მაგრამ ის არავითარი სიბრძნე არაა). შემდეგ, ყველაზე ბრძენია ის, რომელსაც ყოველივეს მიზეზების შესახებ უზუსტესი ცოდნა[1] გააჩნია და ყველაზე უკეთ შეუძლია მათი სწავლება. მეცნიერებათა შორის კი ის მეცნიერება, რომელსაც უპირატესობას აძლევენ მისივე გულისთვის და შემეცნების მიზნით უფრო მეტად წარმოადგენს სიბრძნეს, ვიდრე ის, რომელსაც უპირატესობას აძლევენ მისგან გამომდინარე სარგებლობის გამო[2]. ასევე ხელმძღვანელი მეცნიერება უფრო მეტად არის სიბრძნე, ვიდრე დაქვემდებარებული, რადგან ბრძენს კი არ უნდა უბრძანებდნენ, არამედ ის უნდა მბრძანებლობდეს და ბრძენი კი არ უნდა მორჩილებდეს სხვებს, არამედ მას უნდა მორჩილებდნენ მასზე ნაკლებ ბრძენნი.

ასეთი და ამდენგვარი შეხედულება გვაქვს ჩვენ სიბრძნისა და ბრძენთა შესახებ, რომელთაგან ყველაფრის ცოდნა სხვებზე უფრო მეტად აუცილებლად ზოგადის მცოდნეს გააჩნია, რადგან მან ასე თუ ისე იცის ყველა სუბსტრატი. შეიძლება ითქვას, რომ ადამიანებისათვის ყველაზე უფრო ძნელია უზოგადესის შეცნობა[3], რადგან ის ყველაზე უფრო მეტადაა დაშორებული შეგრძნებებიდან. ხოლო უზუსტესია ცოდნა უპირველეს გვართა შესახებ, რადგან ცოდნა, რომელიც ნაკლები ნიშნების შემცველ გვარს ეხება, უფრო ზუსტია იმასთან შედარებით, რომელსაც დამატებითი ნიშნებიც აინტერესებს, როგორც არითმეტიკა გეომეტრიასთან შედარებით. ასევე უფრო მეტი ცოდნის მოცემა შეუძლია მეცნიერებას, რომელიც მიზეზებს სწავლობს, რადგან, საერთოდ, ასწავლიან ისინი, რომლებიც ცალკეულ საგანთა მიზეზებზე მსჯელობენ. ცოდნა და
982в შეცნობა იმ მეცნიერებათა თვითმიზანია, რომლებსაც ყველაზე მეტად შეცნობადი ობიექტი აქვთ, რადგან, ვისთვისაც თვით ცოდნის შეძენაა მიზანი, პირველ რიგში ირჩევს ყველაზე უკეთეს ცოდნას. ასეთი კი არის ცოდნა ყველაზე მეტად შეცნობადი ობიექტის შესახებ. ყველაზე მეტად შეცნობადი კი პირველი გვარები და მიზეზებია, რადგან მათი მეშვეობით და მათგან შეიცნობა ყველა დანარჩენი და არა პირიქით. მეცნიერებათა შორის უმაღლესი, და დაქვემდებარებულ მეცნიერებათა ყველაზე უკეთ წარმმართველია ის, რომელ-



მაც იცის, თუ რა მიზნით ხდება ყოველივე. ეს კი თვითეული საგნის სიკეთეა და საერთოდ, საუკეთესოა მთელს ბუნებაში.

ყოველივე ზემოთქმულის მიხედვით, საძიებელი მეცნიერების სახელი ხვდა იმავე მეცნიერებას, რომელიც პირველ საწყისებსა და მიზეზებს სწავლობს. ხოლო სიკეთეცა და მიზანიც ერთ-ერთი მიზეზთაგანია.

რომ ეს მეცნიერება არ არის პრაქტიკული ხასიათის, ამას ცხადყოფს იმათი მოძღვრება, რომლებმაც პირველად დაიწყეს ფილოსოფოსობა. ადამიანები კი, როგორც თავდაპირველად, ისე ახლაც გაკვირვების შედეგად იწყებენ ფილოსოფოსობას. დასაწყისში მათ აკვირვებდათ უშუალო დაბრკოლებები. შემდეგ თანდათანობით უფრო შორს მიდიოდნენ და უფრო მნიშვნელოვან პრობლემებს აყენებდნენ. მაგალითად, პრობლემას მთვარეზე, მზეზე, ვარსკვლავებზე მიმდინარე პროცესებისა და ყოველივეს წარმოშობის მიზეზების შესახებ. ხოლო ვინც გრძნობდა სიძნელეებს და უკვირდა, იმან ისიც იცოდა, რაც არ იცოდა. ამიტომაც, ვისაც მითები უყვარდა, ასე თუ ისე ფილოსოფოსიც იყო, რადგან მითები საკვირველი მოვლენებიდან წარმოიშობა. ამრიგად, ფილოსოფოსობა დაიწყეს უცოდინარობის თავიდან აცილების გამო და ცხადია, რომ ცოდნას ეტანებოდნენ შემეცნების და არა რაიმე სარგებლობის მიზნით. ამას ადასტურებენ ფაქტები. ჩემის აზრით, როცა მოპოვებული იყო ყოველივე აუცილებელი მოთხოვნილებების დაკმაყოფილებისათვის, თვით ცხოვრების შემსუბუქებისა და დროსტარებისათვის, მაშინ იწყებოდა ასეთი ცოდნის ძიება. ცხადია, რომ მას არ ეძებდნენ რაიმე სხვა სარგებლობის მიზნით. როგორც თავისუფალს ვუწოდებთ იმ ადამიანს, რომელიც არსებობს თავის თავისთვის და არა სხვისთვის, ასევე ცოდნათა შორის ერთადერთ თავისუფალ ცოდნად ვთვლით მხოლოდ იმას, რომელიც არსებობს თავისთვის. ამიტომაც ითვლება მისი მოპოვება არაადამიანურ საქმედ. ადამიანები კი მეტწილად მონური ბუნებისანი არიან. და როგორც სიმონიდე ამბობს: „მხოლოდ ღმერთს აქვს ეს უპირატესობა“. ადამიანი ღირსიც კი არაა იმისა, რომ ეძებდეს თავის თავად ცოდნას. თუ პოეტები მართალს ამბობენ, და ღვთაებაც შურიანია, ეს დაახლოებით იმას ნიშნავს, რომ ყველაზე უკეთესნი 983a
ყველაზე უბედურნი არიან. მაგრამ ღვთაება არ შეიძლება შურიანი იყოს და როგორც ანდაზა ამბობს: „პოეტები[4] ხშირად ცრუობენ“. არც სხვა რაიმე უნდა მივიჩნიოთ ღვთაებაზე უფრო მეტად პატივისცემის ღირსად, რადგან ყველაზე ღვთაებრივი ყველაზე უფრო პატივსაცემია. ასეთი კი ორი მოსაზრების გამო ერთი რამ

არის: რაც ყველაზე უფრო მეტად ღვთაებას ეკუთვნის, ასეთი კი არის ღვთაებრივი მეცნიერება და მეორე, რომელსაც ღვთაებრივი ობიექტი აქვს. ორივე ეს თვალსაზრისი ამ ცოდნას უდგება. რადგან ჩვენი აზრით, ღმერთია ყოველივეს მიზეზი და რაღაც საწყისი, ამიტომ ეს მეცნიერება ან მხოლოდ ღმერთს, ან ყველაზე უფრო მეტად ღმერთს შეიძლება ჰქონდეს. ყველა სხვა მეცნიერებანი კი შეიძლება მასზე უფრო აუცილებელი იყვნენ, მაგრამ მასზე უკეთესი კი არც ერთი არ შეიძლება იყოს.

მაგრამ ეს ერთგვარ წინააღმდეგობაში გვაგდებს თავდაპირველ დაშვებასთან, რადგან, როგორცა ვთქვით, ყველა გაკვირვებით იწყებს. როგორც მაგალითად, ადამიანები, რომლებმაც არ იციან მოვლენათა თვითმოძრაობის, ან მზის ბრუნვისა და კვადრატის დიაგონალის არათანაზომიერების მიზეზი. ამრიგად, როგორც ჩანს, გაკვირვებას იწვევდა ყოველივე ის, რის მიზეზიც უცნობი იყო, ანდა რაც ვერ იზომებოდა უმცირესი საზომით.

როგორც ანდაზაშია ნათქვამი, ყოველივე უნდა დამთავრდეს საწინააღმდეგო და უკეთესი შედეგებით. ასევე ხდება შემეცნების შემთხვევაშიც. მაგალითად, გეომეტრს ისე არაფერი არ გააკვირვებს, როგორც კვადრატის დიაგონალის თანაზომიერება კვადრატისავე გვერდებთან.

ამრიგად, აქ მსჯელობა ეხებოდა იმას, თუ როგორია საძიებელი მეცნიერების ბუნება და მიზანი, რომელმაც უნდა განსაზღვროს მთელი ჩვენი კვლევა-ძიების მიმართულება.

## თავი მესამე

ამრიგად, ნათელია, რომ თავდაპირველად მიზეზები უნდა იქნას შესწავლილი. რადგან მაშინ შეგვიძლია ვთქვათ, რომ ვიცით თვითეული საგანი, როდესაც ვფიქრობთ, რომ მისი პირველი მიზეზი შევიცანით. მიზეზი კი ოთხგვარია. პირველი მიზეზი ეწოდება საგანს, ან მის არსებას, რადგან ყოველი საგნის მიზეზი ლოგიკურად უკიდურესია[1]. მიზეზი და საწყისი პირველია, რის გამოც არსებობს მოვლენა. მისი მეორე მნიშვნელობაა: მატერია და სუბსტრატი, მესამე — მოძრაობის საწყისი. მეოთხე — ამ უკანასკნელის საწინააღმდეგო — მიზანი ანუ სიკეთე, რაც ყოველივეს წარმოშობისა და მოძრაობის მიზანია, ამის შესახებ ჩვენ საკმარისად ვიმსჯელეთ წიგ-
983в ნებში „ბუნების შესახებ“. მაგრამ გვინდა გავითვალისწინოთ წინამორბედთა შეხედულებებიც, რომლებიც არსებულს იკვლევდნენ და ჭეშმარიტების შესახებ ფილოსოფოსობდნენ, რადგან,



ცხადია, რომ ისინიც რაღაც საწყისებისა და მიზეზების შესახებ მსჯელობდნენ. ამის განხილვა კი ერთგვარად სასარგებლო იქნება კვლევის ჩვენი მეთოდისათვის, რადგან ან რაღაც ახალი სახის მიზეზებს აღმოგვაჩენინებს, ანდა ახლახან დასახელებულთა არსებობაში უფრო მეტად დაგვარწმუნებს.

პირველ ფილოსოფოსთა უმრავლესობას ყოველივეს ერთადერთ საწყისად მატერიის სხვადასხვა სახეობა მიაჩნდა, რისგანაც შედგება, მათი აზრით, თავიდანვე წარმოიშობა და რაზედაც დაიშლება საბოლოოდ ყოველი არსებული. მათ ის მიაჩნდათ არსებულის პირველ ელემენტად და საწყისად, რასაც არსება უცვლელი და თვისებები კი ცვალებადი აქვს. ამიტომაც ფიქრობდნენ ისინი, რომ რაიმე არც წარმოიშობა და არც იღუპება, არამედ მუდამ ერთსა და იმავე ბუნებას ინარჩუნებს. როგორც, მაგალითად, სოკრატეს შესახებ არ ვამბობთ, რომ ის წარმოიშობა, როცა ის ლამაზდება, ანდა მცოდნე ხდება. და არც იმას ვამბობთ, რომ ის კვდება, როდესაც ამ თვისებებს კარგავს, რადგან სოკრატე როგორც სუბსტრატი, იგივე რჩება. ასევეა ყველა სხვა შემთხვევაშიც, რადგან არსებობს ან ერთი, ან მეტი რაღაც საწყისი ბუნება, საიდანაც წარმოიშობა ყოველივე ამ საწყისის შეუცვლელად. ამ საწყისის რაოდენობისა და სახის შესახებ ყველა ერთი აზრის არაა. მაგალითად, ასეთი ფილოსოფიის ფუძემდებელი თალესი საწყისად წყალს ასახელებდა, ამიტომაც ამტკიცებდა, რომ დედამიწა წყალზე ცურავსო. ასეთ შეხედულებამდე, შესაძლებელია, ის იმიტომ მივიდა, რომ ხედავდა, რომ ყოველი საკვები სინოტივეს შეიცავდა, და თვით სითბოც კი მისგან იყო წარმოშობილი და მისთვის არსებობდა. ხოლო ის, რისგანაც ყოველივე წარმოიშობა, საწყისია. ის ამ შეხედულებამდე მივიდა, როგორც ზემოთქმულიდან, ისე იქიდან, რომ ხედავდა, რომ ყოველგვარ თესლს ნოტიო ბუნება ჰქონდა, ხოლო სინოტივის საწყისი კი წყალია.

ზოგიერთის აზრით, ბუნების შესახებ ასეთივე შეხედულება ჰქონდათ იმათ, რომლებიც ცხოვრობდნენ ჩვენზე ბევრად ადრე და რომლებმაც პირველებმა მოჰკიდეს ხელი თეოლოგიას. მათ ოკეანე[2] და ტეთიდა[3] აქციეს წარმოშობის მამად, ხოლო წყალი, რომელსაც პოეტები სტიქს[4] უწოდებენ — ღმერთების ფიცად. რადგან ყველაზე პატივსაცემი, ყველაზე უფროსია, ამიტომ ფიცი ყველაზე პატივსაცემი უნდა იყოს. არის თუ არა ბუნების შესახებ ეს შეხე- 984ა
დულება პირველი და უძველესი, შეიძლება, არ იყოს ცხადი, ის კი ცხადია, რომ პირველი მიზეზის შესახებ თალესი ასე მსჯელობდა.

ჰიპონს[5] კი არავინ არ ჩათვლის მათს გვერდით დაყენების ღირსად მისი შეხედულებების უმნიშვნელობის გამო.

ანაქსიმენე და დიოგენე კი ჰაერს თვლიდნენ წყალზე უადრეს და მარტივ სხეულთა შორის ყველაზე უფრო მნიშვნელოვან საწყისად.

ჰიფასოს მეტაპონტელი და ჰერაკლიტე ეფესელი საწყისად თვლიდნენ ცეცხლს, ემპედოკლე — ოთხ ელემენტს, უმატებდა რა ზემოჩამოთვლილ ელემენტებს მეოთხეს, — მიწას. მისი აზრით, ეს ელემენტები მუდმივად არსებობენ, და არ წარმოიქმნებიან, არამედ მიმატებითა და დაკლებით ხან ერთიანდებიან და ხან იშლებიან. ანაქსაგორა კლაზომენელი კი, რომელიც მასზე უფროსი იყო, მაგრამ მასზე გვიან გამოვიდა სამოღვაწეო ასპარეზზე, ამბობდა, რომ საწყისები უსაზღვროდ ბევრი არიანო. თითქმის ყველა ერთნაირი ელემენტებისაგან შემდგარი ნივთიერებანი, როგორიცაა წყალი, ან ცეცხლი, ამბობდა ის, წარმოიშობიან და ისპობიან შეერთებითა და დაშლით. სხვანაირად ისინი არც წარმოიშობიან და არც ისპობიან, არამედ მარადიულად არსებობენო. აქედან გამომდინარენი, ერთადერთ მიზეზად მატერიის რაღაც სახეობას ასახელებდნენ. მაგრამ მიიწევდნენ რა წინ, თვით საქმე უჩვენებდა გზას და აიძულებდა კვლევას.

დავუშვათ, რომ ყოველი წარმოშობა და მოსპობა ყოველთვის ერთი ან მრავალი საწყისიდან წარმოებს. მაგრამ რატომ ხდება ეს ასე და რაა ამის მიზეზი? სუბსტრატი ხომ თავის თავს თვითონ ვერ შეცვლის? მე შემდეგს ვგულისხმობ: არც ხე და არც სპილენძი არ არის თავის თავის ცვალებადობის მიზეზი, რადგან არც ხე აკეთებს საწოლს და არც სპილენძი ქანდაკებას, არამედ რაღაც სხვაა ამ ცვალებადობის მიზეზი. მისი მოძებნა კი სხვა საწყისის მოძებნას მოითხოვს, რაც მოძრაობის საწყისია. ისინი, რომლებიც თავიდანვე კვლევის ამ გზას მიჰყვებოდნენ და ამბობდნენ, რომ სუბსტარტი ერთიანიაო, არავითარ დაბრკოლებებს არ ხვდებოდნენ. მაგრამ ერთი საწყისის მომხრეთაგან ზოგი კვლევა-ძიებით გატაცების შედეგად აცხადებდა, რომ ერთი[6] მთელი თავისი ბუნებით უძრავიაო და არა მარტო წარმოშობისა და მოსპობის თვალსაზრი-
984в სით (ამ ძველისძველ შეხედულებას ყველა იზიარებდა), არამედ ყოველგვარი ცვალებადობის თვალსაზრისითაც, რაშიც მდგომარეობს მათი თვალსაზრისის თავისებურება. იმათგან, რომლებიც სამყაროს ერთად თვლიდნენ, პარმენიდეს გარდა, ვერავინ ვერ შეძლო ამ მიზეზის დანახვა. იმანაც იმდენად, რამდენადაც როგორღაც უშვებდა არა მხოლოდ ერთ, არამედ ორ მიზეზს. იმათ კი, რომლებიც უფრო მეტად შესაძლებლად თვლიდნენ მრავალი სა-



წყლის არსებობას, როგორიცაა თბილი და ცივი ან ცეცხლი და მიწა, ცეცხლს იყენებდნენ, როგორც მოძრავი ბუნების მქონეს, წყალს, მიწას და სხვა ამდაგვარს კი, პირიქით, — როგორც უძრავი ბუნებისას.

ამდაგვარი კვლევისა და საწყისების შემდეგ, რაც არსებული საგნების ბუნების ასახსნელად არ აღმოჩნდა საკმარისი, როგორც უკვე ვთქვით, იმავე ჭეშმარიტებით იძულებული ფილოსოფოსნი სხვა საწყისის ძიებას შეუდგნენ; არსებულ მოვლენათა სიკეთისა და მშვენიერების მიზეზი არ აღმოჩნდა არც ცეცხლი, არც მიწა, არც სხვა რაიმე ამდაგვარი. ამას, ალბათ, არც ისინი ფიქრობდნენ, მაგრამ არც ის იყო კარგი, რომ ასეთი მოვლენები მიენდოთ თვითდინებისა და შემთხვევისათვის.

დაუფიქრებლად მოლაპარაკე წინაპართა შორის გონიერად მოჩანდა ის, ვინც გონება გამოაცხადა როგორც მთელი სამყაროს, ისე მისი წესრიგის მიზეზად, როგორც ცხოველებში, ისე მთელს ბუნებაში. ჩვენ გარკვევით ვიცით, რომ ამ შეხედულების მატარებელი ანაქსაგორა იყო. მაგრამ არსებობს საფუძველი იმისათვის, რომ ვიფიქროთ, რომ ეს შეხედულება უფრო ადრე ჰერმოტიმე კლაზომენელმა გამოთქვა. ამ თვალსაზრისის მომხრენი არსებულის თავდაპირველ მიზეზად ერთსა და იმავე დროს თვლიდნენ, როგორც მშვენიერების, ისე მოძრაობის საწყისს.

## თავი მეოთხე

საფიქრებელია, რომ რაღაც ასეთ მიზეზს თავდაპირველად ეძებდა ჰესიოდე. ვიღაც სხვა კი ისევე, როგორც პარმენიდე, არსებულის საწყისად სიყვარულს, თუ ვნებას თვლიდა. პარმენიდე ხსნიდა რა სამყაროს წარმოშობას, აღნიშნავდა, რომ „ყველა ღმერთზე ადრე სიყვარული შეიქმნაო". ჰესიოდეს აზრით კი: „ყველაზე ადრე ქაოსი გაჩნდა, შემდეგ ფართემკერდიანი დედამიწა და ეროსი, ყველაზე მეტად შესანიშნავი უკვდავთა შორის", როგორც სამყაროს საგანთა მოძრაობისა და წესრიგის აუცილებელი მიზეზი. თუ რომელია ამ მოაზროვნეთა შორის პირველი, ამაზე ქვემოთ გვექნება მსჯელობა.

რადგან ბუნებაში სიკეთის საწინააღმდეგოც აღმოჩნდა, ე. ი. არა მარტო წესრიგი და მშვენიერება, არამედ უწესრიგობა და 985a
სიმახინჯეც, სიკეთეზე ჭარბი ბოროტება და სილამაზეზე ჭარბი სიმახინჯე, ამიტომ ერთმა მოაზროვნემ შემოიტანა მეგობრობა და მტრობა, როგორც თვითეულ ზემოხსენებულ მოვლენათა მიზეზი.

ის, ვინც მიჰყვება და გაიზიარებს ემპედოკლეს შეხედულებათა მთავარ აზრს და არ მიაქცევს ყურადღებას მის ბუნდოვან გამოთქმებს, აღმოაჩენს, რომ მეგობრობა მასთან სიკეთის მიზეზია და მტრობა — ბოროტებისა. ამგვარად, ვინც პირველი ამტკიცებდა როგორღაც, რომ ბოროტება და სიკეთე საწყისებიაო, სწორი იქნება, რადგან მასთან თავისთავად სიკეთე ყოველგვარი სიკეთის მიზეზია და თავისთავად ბოროტება კი — ბოროტებისა.

ეს მოაზროვნენი, როგორც აქ ვთქვით და უფრო ადრე განვსაზღვრეთ წიგნებში „ბუნების შესახებ“, ასახელებდნენ, თუმცა გაურკვევლად და ბუნდოვნად, ორ მიზეზს — მატერიას და მოძრაობის საწყისს. ისე, როგორც გამოუცდელნი იქცევიან ბრძოლაში, აქეთ-იქით აწყდებიან და ხშირად კარგადაც ურტყამენ მახვილს, მაგრამ არა ცოდნის შედეგად. როგორც ეტყობა, არც ამ ფილოსოფოსებს გაეგებათ რა იმისა, რასაც ამბობენ. რადგან, ცხადია, რომ ისინი ან სრულებით არ სარგებლობენ ამ საწყისებით, ანდა იშვიათად.

ანაქსაგორა კი, როდესაც დასჭირდება ხოლმე რაიმე აუცილებელი მიზეზი, მაშინ მოიშველიებს ხოლმე გონებას, როგორც სამყაროს შემოქმედების საშუალებას, მაგრამ დანარჩენ შემთხვევებში კი ყველაფერს იყენებს არსებული მოვლენების მიზეზად, გარდა გონებისა.

ემპედოკლე თუმცა მასზე უფრო ხშირად სარგებლობს ამ მიზეზებით, მაგრამ მაინც არასაკმარისად და არც თანმიმდევრულად. მასთან მეგობრობა ხშირად აშორებს საგნებს ერთმანეთს, მტრობა კი აკავშირებს. როდესაც მტრობის ზეგავლენით ყოველივე საწყის ელემენტებად იშლება, მაშინ ცეცხლი და ყველა სხვა ელემენტი გროვდება და როდესაც მეგობრობის ზეგავლენით კვლავ ერთიანდებიან, ისევ აუცილებელი ხდება ყველა ამ ელემენტთა ნაწილის გამოყოფა. ამრიგად, ემპედოკლემ წინამორბედთაგან განსხვავებით, პირველად შემოიტანა დაშორების მიზეზი, რომელიც არა მარტო მოძრაობის, არამედ განსხვავებისა და დაპირისპირების საწყისად აქცია[1]. ამას გარდა, პირველად მან მიუთითა ეგრეთ წოდებულ მატერიალურ საწყისებზე. მაგრამ ის იყენებდა მათ არა როგორც ოთხს,
985B არამედ როგორც ორს. სახელდობრ, ერთი მხრივ, იყო ცეცხლი თავისთავად და, მეორე მხრივ, მისდამი დაპირისპირებული, როგორც ერთი ბუნების მქონე, მიწა, ჰაერი და წყალი. ამის ამოკითხვა შეიძლება მისი ლექსებიდან. ამგვარად, როგორცა ვთქვით, ის ასეთ და ამ რაოდენობის საწყისებზე მიუთითებდა.

ლევკიპე და მისი მეგობარი დემოკრიტე ამბობდნენ, რომ საწყი-



სები სავსე და ცარიელიაო. პირველს არსებულს უწოდებდნენ და მეორეს არარსებულს, რომელთაგან პირველი — სავსე და მაგარი არსებულია, ხოლო ცარიელი — არარსებული. მიუხედავად ამისა, მათთან არსებული არ არსებობს უფრო მეტად, ვიდრე არარსებული და სხეული უფრო მეტად, ვიდრე სიცარიელე, რადგან ისინი არსებულის მატერიალური საწყისები არიან. როგორც ის მოაზროვნენი, რომლებიც საწყის სუბსტრატად ერთს აცხადებდნენ და ყოველივეს მისი თვისებებიდან აწარმოებდნენ, ხოლო იშვიათსა და ხშირს თვისებათა საწყისებად თვლიდნენ, ასევე ესენი განსხვავებას ყოველივე დანარჩენის მიზეზად აცხადებდნენ. ეს განსხვავება კი სამია: ფორმა, წესრიგი და მდებარეობა. მაშასადამე, მათი აზრით, მოვლენები განსხვავდებიან ერთმანეთისაგან მოძრაობით, განლაგებითა და ტრიალით. ამათგან მოძრაობა ფორმაა, განლაგება — წესრიგი და მიმართულება კი — მდებარეობა. A განსხვავდება N-სგან ფორმით, AN NA-სგან წესრიგით, ხოლო NN-სგან — მდებარეობით. მაგრამ საკითხს იმის შესახებ, თუ მოძრაობა საიდან და როგორ ახასიათებს არსებულს, მათ მსგავსად სხვებისა, დაუდევრად აუარეს გვერდი.

ორი მიზეზის შესახებ, როგორც უკვე ვთქვით, ჩანს, ასეთი ხასიათის კვლევა-ძიება იქნა ჩატარებული წინამორბედი ფილოსოფოსების მიერ.

## თავი მეხუთე

ამათთან ერთად და მათზე ადრე პირველად ეგრეთ წოდებულმა პითაგორელებმა მოჰკიდეს ხელი მათემატიკურ მეცნიერებათ[1] და წინ წასწიეს ის. ისინი, კარგად დაუფლებულნი მათემატიკას, ფიქრობდნენ, რომ მათემატიკის საწყისები ყველაფრის საწყისები არიანო. რადგან მათემატიკურ[2] მეცნიერებებში რიცხვებს თავისი ბუნებით პირველი ადგილი უკავიათ, ამიტომ ისინი მათში უფრო მეტ მსგავსებასა ხედავდნენ არსებულსა და ქმნადთან, ვიდრე ცეცხლში, მიწაში და წყალში. რიცხვთა ერთი თვისება, ფიქრობდნენ ისინი, არის სამართლიანობა, მეორე — სული და გონება, მესამე — ზომიერება. ასევე მსჯელობდნენ ისინი ყველა სხვა დანარჩენი თვისებების შესახებაც. გარდა ამისა, ისინი რიცხვებში ხედავდნენ მსგავსებას ჰარმონიის თვისებებსა და კანონზომიერებებთან. რადგან მათ ეჩვენებოდათ, რომ ყოველივე სხვაც რიცხ- 986ა
ვებს ემსგავსებოდა თავისი ბუნებით და რიცხვები მთელ ბუნებას უსწრებდნენ წინ, ამიტომ ჩათვალეს მათ რიცხვთა ელემენტები

ყოველივეს ელემენტებად, მთელი ცა კი — ჰარმონიად და რიცხვად. და რა მსგავსებასაც ხედავდნენ ისინი, ერთი მხრივ, რიცხვებსა და ჰარმონიასა და, მეორე მხრივ, ცის თვისებებსა, ნაწილებსა და მთელს სამყაროს შორის, ცდილობდნენ მათ გაერთიანებას და თუ სადმე რამე გამორჩებოდათ, ისწრაფოდნენ ისიც შეეთანხმებინათ მთელ თავის სისტემასთან.

მხედველობაში მაქვს შემდეგი: რადგან, მათი აზრით, ათი დასრულებულია და მოიცავს ყველა რიცხვთა ბუნებას, ამიტომ ცაზე მოძრავ სხეულთა რიცხვიც ათი უნდა იყოსო, ამბობდნენ ისინი. რადგან ასეთი სხეული მხოლოდ ცხრა ჩანდა, ამიტომ მეათედ მათ დედამიწის მოპირდაპირე სხეული აქციეს[3]. ეს ჩვენ უფრო ზუსტად სხვაგან დავადგინეთ. მიზეზი იმისა, თუ რატომ ვიხილავთ ამას, როგორც ვთქვით, იყო, როგორც ეს, ისე იმის დადგენა, თუ რა საწყისებს იღებდნენ ისინი და იმ მიმართებისა, რომელშიც იმყოფებოდნენ ეს საწყისები ზემოდასახელებულ მიზეზებთან. როგორც ჩანს, ისინი რიცხვებს როგორც არსის მატერიის, ისე თვისებებისა და მდგომარეობის საწყისებად თვლიდნენ. რიცხვთა ელემენტები კი მათი აზრით, იყო ლუწი და კენტი, რომელთაგან პირველი განსაზღვრულია, მეორე კი განუსაზღვრელი. ერთი კი შედგება ორივესაგან, ის როგორც ლუწია, ისე კენტი, რიცხვი შედგება ერთისაგან, მთელი ცა კი — რიცხვებისაგან, როგორც ნათქვამი იყო.

სხვა მოაზროვნენი ათ საწყისს ანუ ეგრეთ წოდებულ ათ ელემენტს უშვებდნენ, რომლებიც გარკვეულ სისტემას ჰქმნიდნენ: საზღვარსა და უსაზღვროს, ლუწსა და კენტს, ერთსა და მრავალს, მარჯვენას და მარცხენას, მამრობითსა და დედრობითს, უძრავსა და მოძრავს, სწორსა და მრუდს, სინათლესა და სიბნელეს, სიკეთესა და ბოროტებას, ოთხკუთხედსა და მრავალკუთხედს.

როგორც ჩანს, ალკმეონ კროტონელიც ამ თვალსაზრისზე იდგა. ეს მოძღვრება ან ამან იმათგან, ან იმათ ამისგან გადაიღეს. ალკმეონის დავაჟკაცების ასაკი პითაგორას მოხუცებულობას ემთხვევა, თუმცა ის დაახლოებით იმავე თვალსაზრისისა იყო, როგორისაც პითაგორელები. ის ამტკიცებდა, რომ ადამიანთა საქმეების უმრავლესობა ორ ერთმანეთისადმი დაპირისპირებულ პოლუსსა ჰქმნისო. თუმცა მასთან ეს დაპირისპირებანი არ არიან განსაზღვრული, როგორც პითაგორელებთან, არამედ შემთხვევითნი: მაგალითად, თეთრი და შავი, ტკბილი და მწარე, კეთილი და ბოროტი, დიდი და პატარა. ის ასევე გაურკვევლად მსჯელობდა და-
986в ნარჩენ საკითხებზეც. პითაგორელები კი აზრს გამოთქვამდნენ



დაპირისპირებულთა, როგორც რაოდენობის, ისე თვისებების შესახებ. ამრიგად, ორივე ამ მოძღვრების მიხედვით, დაპირისპირებულნი არსებულის საწყისები არიან. ხოლო იმას, თუ რამდენია საწყისი და როგორი, ვიგებთ პითაგორელთაგან. მაგრამ პითაგორელებმა გარკვევით არ თქვეს, თუ რა კავშირში არიან ეს საწყისები ზემოხსენებულ მიზეზებთან. როგორც ჩანს, ისინი მათ მატერიალურ საწყისებად თვლიდნენ, ამტკიცებდნენ რა, რომ მათგან, როგორც შინაგანი შემადგენელი ნაწილებისაგან, წარმოდგება და არსებობს საგანიო.

ზემოთქმული საკმარისია იმისათვის, რათა წარმოდგენა ვიქონიოთ წინაპართა შეხედულებაზე იმის შესახებ, რომ ბუნებას მრავალი საწყისი ელემენტი აქვს. იყვნენ ისეთი ფილოსოფოსნიც[4], რომლებიც ამტკიცებდნენ, თუმცა არა ერთნაირი მეთოდით, არა ერთნაირად კარგად და ბუნებრივად, რომ ყოველივეს ერთი ბუნება აქვს. ამ ფილოსოფოსთა თვალსაზრისი არ ეთანხმება ზემომოტანილ კვლევას მიზეზების შესახებ. ისინი მსჯელობდნენ სხვაგვარად და არა ისე, როგორც ზოგი ბუნებისმეტყველი, რომლებიც უშვებდნენ რა ერთს, არსებულს აწარმოებდნენ ამ ერთისაგან, როგორც მატერიისაგან. ბუნებისმეტყველნი, უშვებდნენ რა მოძრაობას, ყოველივეს მისგან აწარმოებდნენ, ესენი[5] კი ყოველივეს უძრავად აცხადებდნენ. მიუხედავად ამისა, ეს დაკავშირებულია იმ კვლევასთან იმდენად, რამდენადაც პარმენიდეს, როგორც ჩანს, ერთი ცნებად მიაჩნდა, მელისოს კი — მატერიად. მაშასადამე, პირველი მას განსაზღვრულად თვლიდა, მეორე კი უსაზღვროდ.

ქსენოფანემ მათზე ადრე დაადგინა ეს ერთიანობა (რადგან, როგორც ამბობენ, პარმენიდე მისი მოწაფე ყოფილა), თუმცა ვერ ნათელყო იგი და არც ერთ ამ ბუნებათაგანს არ შეეხო, არამედ, შეხედა რა ცას, თქვა, რომ ერთი ღმერთიაო.

ისინი, როგორც ვთქვით, ამ კვლევა-ძიებას არაფერს ახალს არ მატებენ, განსაკუთრებით ორი მათგანი, ქსენოფანე და მელისო, რომლებიც თავიანთი აზროვნებით სრულიად მოუქნელნი არიან. პარმენიდე კი, როგორც ჩანს, უკეთ ჭვრეტდა მსჯელობის საგანს. მისი აზრით, არსებულის გვერდით არარსებულს არავითარი ფასი არა აქვს, რომ აუცილებლად არსებობს ერთი და რომ მხოლოდ ისაა არსებული და არაფერი სხვა (რის შესახებაც ჩვენ გაცილებით ნათლად გვაქვს ნათქვამი წიგნებში „ბუნების შესახებ“), მაგრამ იძულებული იყო რა ანგარიში გაეწია მოვლენებისათვის[6], ამბობდა, რომ ის გონებისათვის ერთია, შეგრძნებებისათვის კი მრავალი. და დაუშვა ორი მიზეზი, ანუ ორი საწყისი, თბილი და ცივი, რომელ-

თაც მან ცეცხლი და მიწა უწოდა. ამათგან ცეცხლი არსებულად
987a ჩათვალა, მიწა კი — არარსებულად.

ზემოთქმულიდან და იმ ბრძენთა შეხედულებებიდან, რომლებიც ამ საკითხს ეხებოდნენ, ვასკვნით, რომ პირველ მოაზროვნეთა მიხედვით საწყისი მატერიალური იყო: წყალი, ცეცხლი და სხვა ამდაგვარი სხეული. ამათგან ერთნი უშვებდნენ ერთ[7], სხვები[8] კი მრავალ სხეულებრივ საწყისს, მაგრამ ორივე მხარე მას სხეულებრივად თვლიდა. ზოგი კი უშვებდა, როგორც ამ მიზეზს, ასევე ამას გარდა, მოძრაობის საწყისს, ოღონდ, ზოგიერთის აზრით, არსებობდა ერთი[9] ასეთი საწყისი, ზოგის აზრით, კი — ორი[10]. იტალიელებამდე[11] და მათგან დამოუკიდებლად სხვა ფილოსოფოსნი ამის შესახებ ბევრად უფრო ბუნდოვნად მსჯელობდნენ. ოღონდ, როგორცა ვთქვით, ისინიც იყენებდნენ ორ მიზეზს. აქედან მეორე საწყისი, საწყისი მოძრაობისა, ზოგმა ერთი დაუშვა, ზოგმა კი — ორი. პითაგორელები ამავე ხერხით ორ საწყისს ასახელებდნენ. მაგრამ დაუმატეს ის, რაც დამახასიათებელი იყო მათი მოძღვრებისათვის, რომ ერთი განსაზღვრულია, მეორე კი — განუსაზღვრელი. და რომ განსაზღვრული, განუსაზღვრელი და ერთი სხვადასხვა ბუნებები კი არ არიან, როგორც მიწა, წყალი და რაიმე სხვა ამდაგვარი, არამედ განუსაზღვრელი და დამოუკიდებელი ერთი შეადგენენ ერთ არსებას იმისას, რაზედაც ისინი ითქმიან. ამიტომაც მათთან რიცხვიც ყოველივეს სუბსტრატად იქცა.

ასეთია მათი შეხედულება ამ საკითხზე. მათ დაიწყეს მსჯელობა აგრეთვე არსების შესახებ და შეეცადნენ მის განსაზღვრებას, მაგრამ მიმართავდნენ უაღრესად მარტივ ხერხებს, იძლეოდნენ ზერელე განსაზღვრებებს და, რასაც ეს განსაზღვრება პირველად მიუდგებოდა, იმას თვლიდნენ ამ საგნის არსებად. როგორც ვინმეს რომ ეთქვა, რომ ორმაგი და ორი იგივეობრივია იმის გამო, რომ ორს პირველ რიგში ორმაგობა ახასიათებს. მაგრამ, რა თქმა უნდა, ორმაგი და ორი ერთი და იგივე არაა, წინააღმდეგ შემთხვევაში ერთი მრავალი იქნებოდა, რაც მათ კიდეც მიიღეს შედეგად.

აი, ყველაფერი ის, რაც შეიძლება გავიგოთ, როგორც სულ პირველ, ისევე სხვა ფილოსოფოსთაგან.

## თავი მეექვსე

აღნიშნულ ფილოსოფიურ სისტემათა შემდეგ წარმოიშვა პლატონის მოძღვრება, რომელიც ბევრ რამეში ენათესავება ზემოდასახელებულ[1] ფილოსოფიურ სისტემებს, თუმცა ბევრი რამ იტა-



ლიელთა ფილოსოფიისაგან განსხვავებული ჰქონდა. ახალგაზრდობიდანვე გაეცნო ის კრატილოსისა და ჰერაკლიტელთა შეხედულებას იმის შესახებ, რომ ყველა შეგრძნებადი მოვლენა განუწყვეტლივ იცვლება და მათ შესახებ ცოდნა არ არსებობს. ეს შეხედულება შემდეგში მანაც გაიზიარა.

სოკრატე კი ეთიკაში მუშაობდა და ბუნების საკითხები არ
ინტერესებდა. ის ზოგადს იკვლევდა და აზროვნება, უპირველესად 987в
ყოვლისა, განსაზღვრებებისაკენ წარმართა. პლატონმა ეს სოკრატესაგან აიღო, მაგრამ ფიქრობდა, რომ განსაზღვრებებს ობიექტად აქვთ არა შეგრძნებადი, არამედ რაღაც სხვა, რადგან მისი აზრით, შეუძლებელია, რომ რაიმე შეგრძნებადს, რომელიც მუდმივ ცვალებადობაში იმყოფება, ზოგადი განსაზღვრება ჰქონდეს. მან არსებულის ამ სახეობათ იდეები უწოდა[2]. ყველა შეგრძნებად მოვლენებზე კი, მისი აზრით, მათი მიხედვით და მათ შესაბამისად შეიძლება მსჯელობა. იდეათა სინონიმები კი იდეებთან ზიარების შედეგად არსებობენ. „ზიარება“ მასთან მხოლოდ ახალი სიტყვა იყო. რადგან პითაგორელები ამბობდნენ, რომ საგნები რიცხვების მიბაძვის შედეგს წარმოადგენენო, პლატონმა კი თქვა, რომ „ზიარების შედეგსო“, ე. ი. მხოლოდ სიტყვა შეცვალა. მაგრამ თუ რას ნიშნავს იდეებთან „ზიარება“ ან „მიბაძვა“ მათ, საერთოდ, უყურადღებოდ დატოვეს.

გარდა ამისა, პლატონი ამტკიცებდა, რომ შეგრძნებად საგნებსა და იდეებს გარდა, და მათ შორის არსებობენ რიცხვები, რომლებიც შეგრძნებადი მოვლენებისაგან მუდმივობითა და უძრაობით განირჩევიან, ხოლო იდეებისაგან იმით, რომ ერთმანეთის მსგავსი რიცხვები ბევრია, იდეა კი ყოველ ცალკეულ შემთხვევაში ერთი. ის ფიქრობდა, რომ რადგან იდეები ყოველივე დანარჩენის მიზეზები არიან, ამიტომ იდეების ელემენტები ყველა არსებულის ელემენტებიაო. ამრიგად, მატერიალურ საწყისებად ის თვლიდა დიდსა და პატარას, არსების მიხედვით კი ერთს, რადგან მათთან და ერთთან ზიარებით წარმოიშვებიან იდეები, რომლებიც რიცხვები არიანო. მაგრამ ის დაახლოებით ისევე, როგორც პითაგორელები, ამბობდა, რომ ერთი არის სუბსტანცია და არა არსებულის რაიმე სხვა სახეობა, რომელსაც ერთი ეწოდება. რიცხვები კი ყოველივე სხვა არსებულის მიზეზი არიანო. მაგრამ რომ მან განუსაზღვრელს, როგორც ერთს, დაუპირისპირა ორი, ხოლო განუსაზღვრელი დიდისა და პატარისაგან წარმოშობილად მიიჩნია, ეს მისი მოძღვრებისათვის სპეციფიკურია. გარდა ამისა, შეგრძნებადი მოვლენების გარდა, რიცხვები შემოიტანა. პითაგორელები კი ამბობდნენ, რომ

რიცხვები იგივე საგნებიაო და მათ შორის მათემატიკურ რიცხვებს
არ ათავსებდნენ. განსხვავებით პითაგორელებისაგან, საგნების
გარდა, ერთისა და რიცხვის დაშვება და იდეების შემოტანა მის
მიერ ცნებების კვლევით იყო გამოწვეული. წინამორბედი ფილო-
სოფოსნი კი დიალექტიკას არ იცნობდნენ. ხოლო ორიანი საგნე-
ბისაგან განსხვავებულ ბუნებად იმიტომ მიიჩნია, რომ მისგან,
როგორც ერთგვარი ცვილის მასისაგან, ადვილად გამოიყვანებოდა
ყველა რიცხვი, გარდა პირველი რიცხვებისა[3]. მაგრამ ეს გზა არ
იყო გონივრული, რადგან სინამდვილეში პირიქით ხდება: რიცხვე-
ბი მატერიისაგან სიმრავლეს წარმოშობენ, იდეა კი მხოლოდ ერთ-
988a ხელ აღბეჭდავს. სინამდვილეში კი, როგორც ჩანს, ერთი მასალისა-
გან ერთი მაგიდა მზადდება, იდეა კი, არის რა თვითონ ერთი,
ბევრსა ჰქმნის[4]. ასეთსავე მიმართებაშია მამრობითი დედრობი-
თისადმი. ეს უკანასკნელი ერთი კავშირით შეიძლება განაყოფიერ-
დეს, მამრობითს კი მრავალის განაყოფიერება ძალუძს, რაც იმ
საწყის ელემენტს გვაგონებს. ასე განსაზღვრა პლატონმა ჩვენი
მსჯელობის საგანი.

ზემოთქმულიდან ცხადია, რომ ის მხოლოდ ორ მიზეზს იყენებს: პირველს, რომელიც განსაზღვრავს საგნის არსებას, მეორეს — მატერიალურს. იდეები საგანთა არსებობის მიზეზია[5]. იდეის მიზეზი კი ერთია. ის ადგენდა აგრეთვე იმას, თუ რას წარმოადგენს მატერიალური სუბსტრატი, რომლის საშუალებითაც ხორციელდება იდეა შეგრძნებად საგნებში, ერთი კი იდეებში, რაც იგივე ორიანია, ანუ დიდი და მცირე. ამას გარდა, საწყის მიზეზებს მან დაუმატა სიკეთე და ბოროტება და ერთი ერთ რიგს მიაკუთვნა, მეორე — მეორეს; რასაც, როგორც უკვე ვთქვით, იკვლევდა ზოგიერთი წინამორბედი ფილოსოფოსი, როგორც, მაგალითად, ემპედოკლე და ანაქსაგორა.

## თავი მეშვიდე

ჩვენ მოკლედ და ძირითად ხაზებში განვიხილეთ, თუ საწყისებისა და ჭეშმარიტების შესახებ ვის როგორი შეხედულება ჰქონდა. საიდანაც, ყოველ შემთხვევაში, შეიძლება დასკვნის გაკეთება, რომ იმათ, ვინც საწყისებსა[1] და მიზეზებზე მსჯელობდნენ, არაფერი არ თქვეს იმაზე მეტი, რაც ჩვენ უკვე გვქონდა განსაზღვრული წიგნებში „ბუნების შესახებ“. პირიქით, როგორც ჩანს, ესენიც შეეხნენ იმავე საკითხებს, მაგრამ ბუნდოვნად. ზოგი მათგანი ასახელებ-



და ერთ, ზოგი მრავალ, ზოგი სხეულებრივ, ზოგი კი უსხეულო მატერიალურ საწყისს. მაგალითად, პლატონი ასეთად თვლიდა დიდსა და მცირეს, იტალიელები — აპეირონს, ემპედოკლე — ცეცხლს, მიწას, წყალსა და ჰაერს, ანაქსაგორა — მსგავსი ნაწილებისაგან შემდგარ უსაზღვროებას. ასეთ მიზეზებს ასახელებდნენ ყველა ეს მოაზროვნენი.

ამათ გარდა იყვნენ ისეთი მოაზროვნენიც, რომლებიც ჰაერს,
ცეცხლსა და წყალს შეეხნენ, ან იმას, რაც ცეცხლზე ხშირია და
ჰაერზე სიფრიფანა და ისეთნიც, რომლებიც ამას პირველ ელემენ-
ტად თვლიდნენ. ესენი მხოლოდ ასეთ მიზეზებს[2] უშვებდნენ. ზოგ-
ნი კი — მოძრაობის საწყისსაც. ისინი საწყისად ხან მეგობრობას,
ხან მტრობას, ხან გონებას და ხან სიყვარულს აქცევდნენ. არსება[3] 988b
და სუბსტანცია კი არავინ არ გაარკვია ნათლად. სხვებზე მე-
ტად მას ისინი შეეხნენ, რომლებიც იდეებს უშვებდნენ, მაგრამ
ისინი იდეებს არ თვლიდნენ გრძნობადი მოვლენების და ერთს
იდეების მატერიად. არც მოძრაობის საწყისად მიაჩნდათ იდეები,
რადგან ფიქრობდნენ, რომ იდეა უფრო მეტად უძრაობისა და
სიმშვიდის მიზეზია და რომ ის ყველა დანარჩენი საგნების
არსებას შეადგენს, იდეების არსება კი ერთია. მოქმედების, ცვა-
ლებადობისა და მოძრაობის მიზანს ზოგიერთი როგორღაც მიზეზს
უწოდებს, თუმცა ისინი ამას არც ამ სახით ამბობენ და არც ისე, რო-
გორც საქმეს შეჰფერის. ზოგიერთი ასეთ მიზეზად თვლის გონებას
ან მეგობრობას, როგორც სიკეთეს, მაგრამ მასში გულისხმობს არა
რაიმე არსებულის ან წარმოშობადის მიზანს, არამედ მოძრაობის
საწყისს. ასე იქცევიან ისინიც, რომლებიც ერთს ანუ არსებულს,
როგორც ერთსა და იმავე ბუნებას, თვლიან სუბსტანციის მიზეზად
და არა რაიმეს არსებობის ან წარმოშობის მიზნად. ისინი მას
აცხადებენ სიკეთის მიზეზად, მაგრამ არ ამბობენ, თუ როგორ
ხდება ეს. რადგან ისინი ამას პირდაპირ კი არ ამტკიცებენ, არამედ
ეს მათი მოძღვრებიდან გამომდინარეობს.

რომ ჩვენ სრულიად სწორად განვსაზღვრეთ მიზეზთა რაოდენობაცა და თვისობრიობაც, ამას იმედია, დაგვიდასტურებენ ყველა ის მოაზროვნენი, რომლებმაც ვერ შეძლეს სხვა მიზეზთა დასახელება. ამას გარდა, ნათელია, რომ ყველა მიზეზი ასე ან როგორღაც ამგვარად უნდა იქნეს შესწავლილი. მაგრამ თვითეული მათგანის თვალსაზრისს და საწყისების საკითხთან დაკავშირებით მოსალოდნელ სიძნელეებს ჩვენ ქვემოთ შევეხებით.

ისინი, რომლებიც სამყაროს ერთად თვლიან და რაღაც ერთ მატერიალურ ბუნებას უშვებენ, მიაჩნიათ რა ეს სხეულებრივად და სიდიდის მქონედ, ცხადია, მრავალგზის სცდებიან, რადგან ისინი ადგენენ სხეულებრივ მოვლენათა ელემენტებს, უსხეულოთათვის — კი არა. მაშინ როდესაც არსებობენ უსხეულონიც. ამტკიცებენ რა წარმოშობისა და დაღუპვის მიზეზებს, ყოველივეს ბუნებრივ ახსნას ცდილობენ და მოძრაობის მიზეზს უარყოფენ. გარდა ამისა, სუბსტანციას და არსებას არაფრის მიზეზად არ თვლიან. აგრეთვე ნებისმიერ მარტივ სხეულს, გარდა მიწისა, ადვილად მიიჩნევენ საწყისად ისე, რომ არ იკვლევენ თუ როგორ ხდება მათი ერთიმეორისაგან წარმოშობა. მე ვგულისხმობ ცეცხლს, წყალს, მიწას და ჰაერს, რომელთაგან ზოგი ერთმანეთთან შეკავშირებით წარმოიშობა, ზოგი კი — დაცილებით. ეს კი უმეტესად საჭიროა იმის გასარკვევად, თუ რაა ადრე და რა გვიან[1].

ერთი მხრივ, შეიძლება ვიფიქროთ, რომ უპირველესი საწყისი ელემენტი ისაა, საიდანაც, როგორც პირველიდან, შეერთების
989a გზით ხდება წარმოშობა. ის ამავე დროს სხეულთა შორის ყველაზე პატარა და სიფრიფანა ნაწილებისაგან არის შედგენილი. ამიტომაც ისინი, რომლებიც საწყისად ცეცხლს იღებენ, ყველაზე უფრო მეტად ამ თვალსაზრისს ემხრობიან. ყველა დანარჩენებიც სხეულთა ასეთ საწყის ელემენტებს ასახელებენ. მაგრამ არც ერთი იმათგანი, რომლებიც ერთ საწყის ელემენტს ასახელებდნენ, ასეთად არ თვლიდნენ მიწას, ცხადია, შემადგენელი ელემენტების სიდიდის გამო. სამ დანარჩენ ელემენტთაგან თვითეულს თავისი მომხრეები ჰყავს: ზოგის აზრით, ის ცეცხლია, ზოგის აზრით — წყალი და ზოგის აზრით კი — ჰაერი. მაგრამ რატომ არ ასახელებენ მიწასაც, როგორც ამას ადამიანთა უმრავლესობა[2] სჩადის, რომლებიც ყველაფერს მიწად თვლიან. ჰესიოდეც ხომ იმას ამტკიცებდა, რომ სხეულთა შორის პირველად მიწა გაჩნდაო. ამდენად ძველი და საყოველთაოდ ცნობილია ეს შეხედულება. ამ თვალსაზრისის მომხრეთა აზრით, ის, ვინც ცეცხლის გარდა, სხვა რაიმე საწყისს დაასახელებდა, ჰაერზე უფრო მკვრივს და წყალზე უფრო სიფრიფანას, სწორი არ იქნებოდა. და თუ არსებობს ასეთი რამე, რაც გვიან წარმოიშობა, ხოლო ბუნებით პირველია (მაგალითად, გადამუშავებული და ნაერთი წარმოშობის თვალსაზრისით უფრო გვიანაა[3]), მაშინ, პირიქით, წყალი ჰაერზე ადრე იქნებოდა და მიწა — წყალზე.

ყოველივე, რაც ზემოთ ვთქვით, ერთი საწყისის მომხრეთ ეხებათ. მაგრამ იგივე შეიძლება ითქვას იმათზეც, რომლებიც მრავალ საწყისს ასახელებენ. მაგალითად, ემპედოკლე, რომელიც ოთხ მატერიალურ საწყისს ასახელებდა, აუცილებლად ნაწილობრივ იგივე, ნაწილობრივ, მხოლოდ მისთვის სპეციფიკურ შედეგებს იღებდა. ჩვენ ვხედავთ, რომ მუდამ ცვალებადი სხეულები, ცეცხლი, წყალი და მიწა ერთიმეორისაგან წარმოიშობიან. ამას ჩვენ ვეხებით წიგნებში „ბუნების შესახებ“. მოძრაობის მიზეზიც, არის ის ერთი, თუ ორი, ჩანს, რომ მათ[4] სრულებით არაფერი არა აქვთ სწორად და გონივრულად ნათქვამი. საერთოდ კი, ამ შეხედულების მომხრენი აუცილებლად სპობენ ცვალებადობას, რადგან, მათი აზრით, არც თბილი წარმოიშვება ცივისაგან და არც ცივი თბილისაგან. თუ რაა ის, რაც ამ საწინააღმდეგო თვისებებს განიცდის, ანდა რაა ის ერთი ბუნება, რაც ხან ცეცხლად იქცევა, ხან კი წყლად, ამაზეც არაფერი არა აქვთ მათ ნათქვამი.

ხოლო ის, ვინც ანაქსაგორას შესახებ ამტკიცებს, რომ ორ საწყის ელემენტს უშვებსო, გულისხმობს, უპირველესად ყოვლისა, იმ შეხედულებას, რაც ანაქსაგორას გარკვევით არ გადმოუცია, მაგრამ, რასაც აუცილებლად მიიღებენ შედეგად მისი მოძღვრებიდან ისინი, რომელიც ბოლომდე გაადევნებენ ამ მოძღვრებას თვალს. უაზრობა იქნებოდა აგრეთვე იმის მტკიცება, რომ ყველა საწყისი ელემენტი ერთმანეთში შერეული იყო. როგორც აქედან გა- 989в
მომდინარე იმ შედეგის გამო, რომ ადრე ისინი შეურეველი უნდა ყოფილიყვნენ, აგრეთვე იმის გამო, რომ ბუნებრივად ნებისმიერი ელემენტი ნებისმიერს ვერ დაუკავშირდებოდა და საგნის თვისებანი და მდგომარეობანი[5] სუბსტანციისაგან დამოუკიდებელი უნდა ყოფილიყვნენ. დაკავშირება და დაცილება[6] კი მხოლოდ სუბსტანციებს შეუძლიათ. ასევე, ვინც გააანალიზებს და ბოლომდე მიჰყვება იმას, რის თქმაც მას უნდოდა, დარჩება შთაბეჭდილება, რომ ის რაღაც ახალს ამბობს, რადგან მაშინ, როდესაც არაფერი არ იყო გამოცალკევებული, ცხადია, არაფერი ჭეშმარიტის თქმა არ შეიძლებოდა ამ სუბსტანციაზე. მე ვგულისხმობ იმას, რომ არ იქნებოდა არც თეთრი, არც შავი, არც ნაცრისფერი, არც რაიმე სხვა ფერი. არამედ, რომ ის აუცილებლად უფერული იქნებოდა, თორემ რომელიმე ამ ფერთაგანი ექნებოდა. ამავე თვალსაზრისის მიხედვით, ის უნდა ყოფილიყო უგემური და სხვა გარკვეულობათა არმქონე. არ უნდა ჰქონოდა მას არც თვისობრიობა, არც რიცხობრივობა და არც სუბსტანციალობა, ე. ი. შეუძლებელია, რომ მას ამ ფორმათა რაიმე ნაწილი მაინც ჰქონოდა, რადგან ყოველივე შერეული იყო და ზემოთქმული კი

მისი გამოცალკევების მომასწავებელი იქნებოდა. ის კი[7] ამტკიცებს,
ყველაფერი შერეული იყო, გონების გარდა, რომელიც ერთად-
ერთი რამაა შეურეველი და წმინდა. აქედან გამომდინარეობს შე-
დეგი, რომ საწყისია ერთი, რომელიც მარტივი და შეურეველია
და სხვა, რომელიც როგორც დავადგინეთ, განუსაზღვრელია, მანამ,
სანამ განისაზღვრებოდეს და რაიმე ფორმას მიიღებდეს.
ამრიგად, ის არც სწორად მსჯელობს და არც ნათლად, თუმცა
მისი მიზანდასახულება უახლოვდება მომდევნო დროის მოაზროვ-
ნეებისას და განსაკუთრებით უკანასკნელ ხანს გამოჩენილი
მოაზროვნეების მიზანდასახულებას. აღმოჩნდა, რომ ეს ფილოსო-
ფოსნი ეხებოდნენ მხოლოდ წარმოშობის, მოსპობის და მოძ-
რაობის საკითხებს. ისინი მხოლოდ დაახლოებით ასეთ სუბსტან-
ციებს, საწყისებსა და მიზეზებს იკვლევდნენ. ხოლო იმათ, რომ-
ლებიც ყოველივე არსებულს იკვლევენ და ნაწილს შეგრძნებადად
და ნაწილს კი არაშეგრძნებადად თვლიან, ცხადია, ორივე ამ სახეო-
ბის განხილვა უხდებათ, ამიტომ საჭიროა უფრო მეტად შეჩერება
მათზე და გარკვევა იმისა, თუ რას ამბობენ ისინი კარგად, თუ ავად
ჩვენს მიერ ახლახან დაყენებულ პრობლემაზე.
ეგრეთ წოდებული პითაგორელები კი ბუნებისმეტყველებთან[8]
შედარებით, უაღრესად უჩვეულო საწყისებითა და ელემენტებით სა-
რგებლობენ. ამის მიზეზი კი ისაა, რომ ისინი მათ არ იღებენ შეგრძნე-
ბებიდან. რადგან ყველა მათემატიკური ხასიათის მოვლენა, გარდა
ასტრონომიულისა, უძრავია. მაგრამ ისინი მაინც მსჯელობენ
მთელს ბუნებაზე და იკვლევენ მას: აკვირდებიან ცის წარმოშობას,
მის ნაწილებს, თვისებებსა და მასზე მიმდინარე პროცესებს, რის-
990a თვისაც იყენებენ საწყისებსა და მიზეზებს და ეთანხმებიან სხვა
ბუნებისმეტყველთ იმაში, რომ არსებულია ის, რის შეგრძნებაც
შეიძლება და რაც ეგრეთ წოდებულ ცასაც მოიცავს. მიზეზები და სა-
წყისები, როგორცა ვთქვით, მათი აზრით, საკმარისია იმისთვისაც,
რომ ავხსნათ ისიც, რაც ზემოთ[9] არსებობს და უფრო მეტად უდგება
მას, ვიდრე ბუნებისმეტყველური შეხედულებები. მაგრამ არა-
ფერს ამბობენ იმის შესახებ, თუ როგორ წარმოიშობა მოძრაობა,
როდესაც სუბსტრატი მხოლოდ განსაზღვრული და განუსაზღვრე-
ლი, ლუწი და კენტია. ან როგორაა შესაძლებელი წარმოშობა და
მოსპობა და ცაზე მიმდინარე პროცესები მოძრაობისა და ცვლილე-
ბების გარეშე? შემდეგ, მათ რომ დათანხმებოდა კიდევაც ვინმე და
შესაძლებელი ყოფილიყო იმის დამტკიცება, რომ სიდიდე მათ-
გან[10] წარმოიშობა, მაინც როგორ არის ზოგი სხეული მსუბუქი,
ზოგი კი მძიმე? ამას ისინი არა ნაკლებ მათემატიკური მოვლენე-



ბისა, ამტკიცებენ შეგრძნებად მოვლენებზე, ხოლო ცეცხლზე,
მიწაზე და სხვა ამგვარ სხეულებზე არაფერი არა აქვთ ნათქვამი,
მე ვფიქრობ იმიტომ, რომ ისინი არაფერს არ ამბობენ შეგრძნება-
დი მოვლენების თავისებურებაზე. გარდა ამისა, როგორ უნდა
გავიგოთ მათი ნათქვამი, რომ რიცხვის თვისება და რიცხვი ციური
სხეულებისა და პროცესების მიზეზია, როგორც ახლა, ისე წინათ.
მაშინ, როდესაც იმ რიცხვის გარდა, რისგანაც კოსმოსი შედგება,
სხვა რიცხვი არ არსებობს. ან როცა ამბობენ, რომ ამა და ამ
ადგილას შეხედულება და ზომა არსებობს, ცოტა ზემოთ ან ცოტა
ქვემოთ უსამართლობა და დაცილება, ან შეკავშირება და ამტკიცე-
ბენ, რომ თვითეული მათგანი რიცხვიაო, აქედან გამომდინარეობს,
რომ ადგილი წარმოადგენს შემადგენელ სიდიდეთა სიმრავლეს,
რაზედაც დამოკიდებულია თვითეული ასეთი ადგილის თვისება.
რა უნდა დავუშვათ, ის რომ თვითეული ამათგანი ის რიცხვია,
რომელიც ცაზეა, თუ რაიმე სხვა რიცხვი? პლატონი ამბობდა, რომ
ის სხვააო. თუმცა მისთვისაც, როგორც საგნებია რიცხვი, ისე
საგნების გამომწვევი მიზეზები. ოღონდ რიცხვი — მიზეზი გონე-
ბით მისაწვდომად მიაჩნდა, საგნებთან გაიგივებული კი — გრძნო-
ბით მისაწვდომად.

## თავი მეცხრე

პითაგორელებს ამჟამად თავი უნდა დავანებოთ, რადგან სრუ- 990в
ლიად საკმარისია ის, რამდენადაც შევეხეთ მათ.
იდეებზე მოძღვრების მიმდევრებს არსებული საგნების შეცნობის
მიზნით შემოჰქონდათ იმავე რაოდენობის მიზეზები და ისე იქცეოდ-
ნენ, როგორც ადამიანი, რომელსაც სურს დათვლა, მაგრამ ჰგონია,
რომ მცირე რაოდენობის საგნებს ვერ დათვლის ისე, თუ მათი რიცხ-
ვი არ გაადიდა. იდეები ხომ დაახლოებით იმდენია, ან არანაკლები,
რაც საგნები, რომელთა მიზეზების ძიებამ ისინი საგნებიდან იდეე-
ბამდე მიიყვანა. თვითეული იდეა ხომ რაღაც ომონიმია, რომელიც
ამავე დროს სუბსტანციებისაგან (იქნება ის ამქვეყნიური თუ
მარადიული) დამოუკიდებელია და ყოველივესადმი ისეთსავე
მიმართებაშია, როგორც ერთი მრავალთან.
ამას გარდა, არც ერთი იმ არგუმენტით, რომლითაც იდეების
არსებობას ვამტკიცებთ[1], არ ჩანს, რომ ეს ასეა. ზოგიერთი არგუ-
მენტით სილოგიზმს ვერ მივიღებთ, ზოგიერთით კი ვიღებთ იდეას
იმ საგნებისთვისაც, რომლებსაც, ჩვენი აზრით, იდეა არა აქვთ.
მეცნიერული ხასიათის არგუმენტებით კი უნდა არსებობდეს იდეა

ყველა იმ საგნებისათვის, რომლის შესახებაც ცოდნა გვაქვს. ერთის
სიმრავლისადმი მიმართების არგუმენტით კი — უარყოფითი
მოვლენებისაც[2]. დაღუპულ საგანთა გააზრების შესაძლებლობის
გამო უნდა არსებობდეს მათი იდეაც, რადგან მათ შესახებ რაღაც
წარმოდგენა გვრჩება. ყველაზე ზუსტი[3] არგუმენტები შესაძლე-
ბელს ხდიან მიმართებათა იდეების არსებობას, რასაც ჩვენ არა
ვთვლით დამოუკიდებელ გვარად. ზოგნი კი მესამე ადამიანზე[4]
ლაპარაკობენ. საერთოდ კი, არგუმენტები, რომლითაც იდეების
არსებობას ვამტკიცებთ, უარყოფენ იმას, რის არსებობასაც ჩვენ-
თვის, იდეების მომხრეთათვის, იდეების არსებობაზე უფრო მეტი
მნიშვნელობა აქვს. რადგან აქედან გამომდინარეობს, რომ რიცხვი
წინ უსწრებს ორიანს და მიმართება — თავისთავად არსებულს
მოვლენებს. ასევეა ყველა სხვა შემთხვევაშიაც, სადაც კი იდეების
მოძღვრების თანმიმდევარი მომხრენი წინააღმდეგობაში ექცევიან
საწყისებთან. გარდა ამისა, იმ თვალსაზრისის მიხედვით, რომლი-
თაც იდეების არსებობას ვამტკიცებთ, უნდა არსებობდნენ არა
მარტო სუბსტანციათა იდეები, არამედ მრავალი სხვა მოვლენე-
ბსაც[5]. რადგან ერთი აზრი შეიძლება გვქონდეს არა მარტო სუბს-
ტანციების შესახებ, არამედ ყოველივე დანარჩენის შესახებაც.
ასევე არა მარტო სუბსტანციის ცოდნაა შესაძლებელი, არამედ
სხვა მოვლენებისაც და ათასი სხვა ამდაგვარი შედეგი[6] გამომდი-
ნარეობს აქედან. მაგრამ, როგორც აუცილებლობის, ისე იდეების
შესახებ არსებული შეხედულების მიხედვით, თუ იდეებში მონა-
წილეობა შეიძლება, მაშინ აუცილებლად უნდა არსებობდეს მხო-
ლოდ სუბსტანციათა იდეები, რადგან თვითეული მოვლენა მონა-
წილეობს არა შემთხვევითში, არამედ იმაში, რაც სხვის შესახებ
არ ითქმის. მე მხედველობაში მაქვს ის, რომ თუ რაიმე ეზიარება
თავისთავად ორმაგობის იდეას, ის მარადიულობის იდეასაც ეზია-
991a რება, თუმცა შემთხვევით, რადგან ორმაგობის იდეა შემთხვევითაა
მარადიული. ასე რომ, იდეაც სუბსტანცია[7] იქნება, მაგრამ სუბს-
ტანციას „აქაც“ და „იქაც“ ერთი და იგივე მნიშვნელობა აქვს. ან
ამას გარდა, სხვას რას უნდა ნიშნავდეს გამოთქმა ერთის მრავლი-
სადმი მიმართების შესახებ? და თუ იდეებიც და მასში მონაწილე
საგნებიც ერთი და იმავე გვარისა არიან, მაშინ მათ რაღაც საერთო
უნდა ჰქონდეთ. მაგრამ წარმავალ ორიანებსა და მრავალ მარა-
დიულ ორიანებს შორის რატომ უნდა იყოს ორიანობა უფრო
მეტად ერთი და იგივე, ვიდრე თავისთავად ორიანსა და რომელიმე
კონკრეტულ ორიანს შორის? თუ მათ საერთო გვარი არა აქვთ,
მაშინ ისინი მხოლოდ ჰომონიმები ყოფილან. ისევე, როგორც ვინმე



რომ უწოდებდეს ადამიანს, როგორც კალიასს, ისე ხეს და არ ხე-
დავდეს მათ შორის არაფერს საერთოს.

ყველაზე მეტ სიძნელეებთან არის დაკავშირებული საკითხი
იმის შესახებ, თუ რას მატებენ იდეები შეგრძნებად მოვლენებში
მარადიულს, ანდა წარმოშობადსა და დაღუპვადს? იდეები ხომ არც
მათი მოძრაობისა და არც სხვა რაიმე ცვალებადობის მიზეზნი
არიან. მაგრამ ისინი არც საგანთა შემეცნებას უწყობენ ხელს
(რადგან ისინი არ არიან მათი არსება, თორემ მათშივე იარსებებ-
დნენ) და არც მათ არსებობას, რადგან იდეები მათ მოზიარე საგ-
ნებში არ არსებობენ. ისინი იმავე აზრით შეიძლება ჩაგვეთვალა
მიზეზებად, როგორც სითეთრე იმ საგნისათვის, რომელიც ამ
ფერად იღებება. მაგრამ ეს შეხედულება, რომელსაც ჯერ ანაქსა-
გორა და შემდეგ ევდოქსე და ზოგიერთი სხვა იზიარებდა, უაღ-
რესად საეჭვოა. რადგან ამ შეხედულებისათვის შეიძლება მისგან
გამომდინარე მრავალი შეუსაბამო დასკვნის დაპირისპირება. არც
იდეებიდან შეიძლება ყოველივე დანარჩენის მიღება არც ერთი
ზემოდასახელებული გზით. ხოლო თქმა იმისა, რომ ისინი არიან
ნიმუშები და ყოველივე სხვა მათ ეზიარება, ან უაზრობა, ან პოე-
ტური გამოთქმაა. ან ვინაა ის, ვინც მუშაობს იდეების შემყურე?[8]
მაშინ როდესაც შეიძლება, რომ ნებისმიერი საგანი იყოს ან ხდე-
ბოდეს იდეების მსგავსი ისე, რომ იდეებს არ ბაძავდეს. მაგალითად,
მიუხედავად იმისა, არსებობს თუ არა სოკრატე, შეიძლება სოკრატეს
მსგავსი ვინმე არსებობდეს, ცხადია, ასევე იქნებოდა სოკ-
რატეს უკვდავების შემთხვევაშიც. აგრეთვე ერთსა და იმავე საგანს
ექნებოდა, როგორც მრავალი ნიმუში, ისე იდეა. მაგალითად, ადა-
მიანს — ცხოველიც და ორფეხობაც და ამავე დროს თავისთავად
ადამიანობაც.

შემდეგ, იდეები არა მხოლოდ შეგრძნებადი საგნების ნიმუშე-
ბია, არამედ იდეებისაც, როგორც, მაგალითად, გვარი არის გვარი
სახეებისათვის. ასე რომ, ერთი და იგივე იქნებოდა, როგორც ნი-
მუში, ისე ასლი.

შემდეგ, მე მგონია, რომ შეუძლებელია, არსება იმისაგან და-
მოუკიდებლად არსებობდეს, რის არსებასაც ის წარმოადგენს. ამ 991в
შემთხვევაში როგორღა იქნებოდნენ საგანთაგან დამოუკიდებლად
არსებული იდეები საგანთა არსებები? „ფედონში“ ნათქვამია,
რომ იდეა არის საგანთა არსებობისა და წარმოშობის მიზეზი. მაგ-
რამ მიუხედავად იდეების არსებობისა, მათი მოზიარე საგნები ვერ
წარმოიშობიან ისე, თუ არ არსებობს მამოძრავებელი მიზეზი,
მაგრამ ბევრი რამ სხვა კი წარმოიშვება, მაგალითად, სახლი ან

ბეჭედი, რომელთა იდეებს უარვყოფთ. ასე რომ, ცხადია, შესაძლებელია ამავე მიზეზით, როგორც იმ საგნების არსებობა და წარმოშობა, რომელთა შესახებაც ახლახან ვილაპარაკეთ, ისე სხვისა.

შემდეგ, თუ იდეები რიცხვები არიან, როგორ იქნებიან ისინი მიზეზები? იქნებ იმ გაგებით, რომ არსებული საგნები სხვა რიცხვებს წარმოადგენენ. როგორც, მაგალითად, ეს რიცხვი არის ადამიანი, ის სოკრატე, ის კი კალიასი? მაგრამ როგორ არიან ისინი ამათი მიზეზები? რომ ერთნი მარადიული არიან, მეორენი კი წარმავალი, ეს მათ შორის არავითარ განსხვავებას არ ქმნის[9]. თუ საგნები რიცხვთა სიმფონიისმაგვარ მიმართებას წარმოადგენენ, ცხადია, რომ უნდა არსებობდეს რაღაც ერთი, რომლის მიმართებასაც ისინი წარმოადგენენ. თუ ეს მატერიაა, ცხადია, რომ თვით რიცხვები რაღაც მიმართებაში იქნებიან ერთმანეთთან. მე ვგულისხმობ იმას, რომ თუ კალიასი არის ცეცხლის, მიწის, წყლის, ჰაერისა და რაღაც სხვა სუბსტანციათა რიცხობრივი დამოკიდებულება, მაშინ იდეაც რაღაც სუბსტრატის რიცხვი იქნებოდა და თავისთავადი ადამიანიც, იარსებებდა თუ არა რაიმე რიცხვი, რაღაც მოვლენათა რიცხვობრივი დამოკიდებულება იქნებოდა და არა რიცხვი. ამიტომაც რიცხვი აღარ იარსებებდა.

შემდეგ, მრავალი რიცხვიდან კი იქნება ერთი რიცხვი, მაგრამ
მრავალი იდეიდან როგორ იქმნება ერთი იდეა? თუ იდეები იქმნე-
ბიან არა რიცხვებიდან, არამედ რიცხვების შემადგენელი ნაწილე-
ბისაგან, როგორიცაა ათასის შემადგენელი ელემენტები, რა მდგო-
მარეობაა მაშინ ამ ერთიანებში?[10] თუ ისინი ერთგვაროვანნი არიან,
აქედანაც მრავალი შეუსაბამო შედეგი გამომდინარეობს. მაგრამ
თუ არც ესენი არიან ერთმანეთის მსგავსნი და არც სხვები, მაშინ
ისინი, როგორც უთვისებონი, როგორ იქნებოდნენ ერთმანეთისა-
გან განსხვავებული? ეს კი არც ლოგიკურია და არც აზროვნებას
ეთანხმება. გარდა ამისა, ამ შემთხვევაში აუცილებელი გახდებოდა,
როგორც რაღაც სხვაგვარი რიცხვის დადგენა, რომელსაც არითმე-
ტიკა სწავლობს, ისე ზოგიერთის მიერ შუალედად[11] წოდებული
ობიექტებისა. როგორ და რომელი საწყისებისაგან იქნებოდნენ
შემდგარი ეს უკანასკნელნი? ან რატომ არიან ისინი ამქვეყნიურ
საგნებსა და იდეალურ რიცხვებს შორის? შემდეგ, ორიანში შემა-
992a ვალი თვითეული ერთიანი რაღაც სხვა წინამორბედი ორიანისაგან
უნდა იყოს წარმოებული, მაგრამ ეს შეუძლებელია. გარდა ამისა,
ზემოთქმულის მიხედვით, თუ ერთიანები განსხვავებული არიან,
მაშინ ისე უნდა გვემსჯელა, როგორც მსჯელობენ ოთხი, ან ორი



საწყისის მომხრენი, თუმცა არც ერთი მათგანი არ ასახელებს ისეთ საერთო ელემენტს, როგორიცაა სხეული, არამედ ცეცხლსა და მიწას, მიუხედავად იმისა, აქვთ თუ არა მათ რაღაც საერთო სხეული. ისინი კი ისე მსჯელობენ, თითქოს საქმე ჰქონდეთ ერთგვაროვანი ნაწილებისაგან შემდგარ ერთ საწყისთან, როგორიცაა ცეცხლი ან წყალი. მაგრამ ეს რომ ასე ყოფილიყო, მაშინ რიცხვები სუბსტანციები არ იქნებოდნენ და ცხადია, რომ თუ არსებულა რაღაც თავისთავადი ერთი, როგორც საწყისი, მაშინ ერთს მრავალი მნიშვნელობა ჰქონია, სხვაგვარად შეუძლებელია.

გვსურს რა, რომ სუბსტანციებს საწყისები გამოვუნახოთ, სიგრძეს ვაწარმოებთ მოკლესა და გრძელისაგან, რაღაც მცირესა და დიდისაგან, სიბრტყეს — ფართოსა და ვიწროსაგან, სხეულს — ღრმისა და არაღრმისაგან. მაგრამ როგორ შედგება სიბრტყე ხაზისაგან, და სხეული ხაზისა და სიბრტყისაგან? რადგან, ერთი მხრივ, ბრტყელი და ვიწრო და მეორე მხრივ, ღრმა და არაღრმა სხვადასხვა გვარისანი არიან და იმავე მიზეზით, რის გამოც რიცხვი არაა მათში, ე. ი. მეტისა და ნაკლების მათგან განსხვავების გამო, ცხადია, ამიტომ არც მაღალი და არც სხვა რაიმე შეიძლება შედიოდეს დაბალში[12]. მაგრამ არც ფართოა გვარი ღრმისათვის, რადგან ამ შემთხვევაში, სხეული რაღაც სიბრტყე იქნებოდა და წერტილებიც რაღაც ნაწილებისაგან იქნებოდნენ შემდგარი. მაგრამ პლატონი ებრძოდა ამ შეხედულებას, როგორც გეომეტრიულს და საწყისად ხაზებსა თვლიდა, რომელთაც იგი ხშირად ატომურ ხაზებს უწოდებდა. მაგრამ აუცილებელია, რომ მათ რაიმე საზღვარი ჰქონდეთ. ასე რომ, იმავე საფუძვლით, რომლითაც ხაზი არსებობს, უნდა არსებობდეს წერტილიც.

საერთოდ, ჩვენ განუხილველად დავტოვეთ საკითხი იმ სიბრძნის შესახებ, რომელიც ხილვადი საგნების მიზეზებს იკვლევს. რადგან ჩვენ არაფერს არ ვამტკიცებთ იმ მიზეზების[13] შესახებ, საიდანაც მოძრაობა იწყება. და გვგონია რა, რომ საგანთა არსებაზე[14] ვმსჯელობთ, ვამტკიცებთ, რომ ისინი მათგან სრულიად განსხვავებული არიან. მაგრამ იმის შესახებ, თუ როგორ არიან იდეები, ამათი არსება[15], ტყუილად ვუბედობთ, რადგან „მონაწილეობა“, როგორც ზევითაც ვთქვით, არაფერი არაა. როგორც ვხედავთ, იდეები არც მეცნიერული ხასიათის მიზეზები არიან, რომლის მიხედვითაც მოქმედებს მთელი გონება და ბუნება და არც იმ მიზეზებთან აქვთ რაიმე საერთო, რომელიც, როგორც ვთქვით, ერთადერთ საწყისს წარმოადგენენ. ამგვარად, თანამედროვე ფილოსოფოსებისათვის ფილოსოფიის ადგილი მათემატიკამ დაიკავა,

რომელსაც, მათი აზრით, სხვა მეცნიერებათა გულისათვის უნდა მივსდევდეთ.

საფუძველში მყოფი სუბსტრატი ვინმემ შეიძლება უაღრესად
მათემატიკური ხასიათის მატერიად გაიგოს, მაგრამ ის სხვაზე
992в ითქმის და სუბსტანციისა და მატერიის თვისებას წარმოადგენს,
როგორც დიდი და პატარა, ვიდრე მატერიას. იმავე აზრით, რა
აზრითაც ფიზიოლოგები იშვიათსა და ხშირზე ამბობენ, რომ ისინი
სუბსტრატის სახესხვაობანი არიანო, რაც იგივე სიჭარბე და ნაკლებობაა.

რაც შეეხება მოძრაობას, თუ აქ არის მოძრაობა, ცხადია, იდეებიც უნდა მოძრაობდნენ, წინააღმდეგ შემთხვევაში საიდან წარმოიშვება მოძრაობა? მაგრამ მაშინ ბუნების შესახებ მთელი მათი გამოკვლევა აზრს დაკარგავდა[16]. იმის დამტკიცება კი, რომ ყოველივე ერთია, ადვილი ჩანს, მაგრამ სინამდვილეში არ ხერხდება, რადგან აბსტრაქციის გზით ყველაფერი არ ერთიანდება, არამედ ვიღებთ რაღაც თავისთავად ერთს. თუ ყოველივე ზემოთქმულს გავითვალისწინებთ, ამასაც ვერ მივიღებთ, თუ არ დავუშვებთ ზოგად გვარს, მაგრამ ზოგჯერ ეს შეუძლებელია.

არაფერი აქვთ ნათქვამი აგრეთვე იმის შესახებ, რაც რიცხვებს მოსდევს: სიგრძის, სიბრტყისა და სხეულების შესახებ, თუ როგორ არსებობენ, ან იარსებებენ ისინი, ან მათი უნარის შესახებ. ისინი ხომ არც იდეები არიან, რადგან არ არიან რიცხვები, არც შუაში არსებული მოვლენები, რადგან ასეთი არიან მათემატიკური რიცხვები. არც წარმავალი საგნები არიან, არამედ, როგორც ეტყობა, აქ რაღაც სხვა მეოთხე გვართან გვაქვს საქმე.

საერთოდ, არსებული მოვლენების ელემენტების კვლევაზე მათ არც უფიქრიათ, რადგან მისი მნიშვნელობათა მრავალრიცხოვნების გამო, მათი გამოვლენა შეუძლებელია, განსაკუთრებით კი იმის დადგენა, რაც ელემენტებისაგან იყო წარმოებული. თუ რისგან შედგება მოქმედება, ვნება ან სწორი ხაზი, ამას მათგან ვერ გავიგებთ და თუ გავიგებთ, ისიც მხოლოდ სუბსტანციების შესახებ.

ამრიგად, ყველა საგანთა ელემენტების კვლევა ან იმედი იმისა, რომ მათ მომავალში დავადგენთ, არაა სწორი. ან როგორ შეიცნობდა ვინმე ყველაფრის საწყის ელემენტებს, რადგან, ცხადია, რომ მათზე ადრე არაფერი არ ეცოდინებოდა. მაგალითად, ვინც გეომეტრიას სწავლობს, შეიძლება სხვა რამ იცოდეს წინასწარ, მაგრამ არაფერი არ ეცოდინება არც ამ მეცნიერების ობიექტისა და არც იმის შესახებ, რის შესწავლასაც აპირებს. ასევე სხვა შემთხვევაშიც. ამრიგად, როგორც ზოგიერთი ამბობს, მას წინას-



წარ არაფერი არ ეცოდინებოდა. მაგრამ ყოველგვარი შესწავლა
წარმოებს ობიექტთა მთლიანი, ან ნაწილობრივი წინასწარი ცოდნის საფუძველზე, სულ ერთია, იქნება ეს ის ცოდნა, რომელიც
მტკიცებას მიმართავს, თუ რომელიც მიმართავს განსაზღვრებებს.
საჭიროა როგორც იმ ელემენტების წინასწარი ცოდნა, რისგანაც
განსაზღვრება შედგება, ასევე, მათი შეცნობადობა. ასევეა ინდუქ-
ციის შემთხვევაშიაც. ის თანდაყოლილიც რომ ყოფილიყო, საკვირ- 993a
ველი იქნებოდა, თუ როგორ არ უნდა გვცოდნოდა, რომ ყველაზე
საუკეთესო ცოდნასა ვფლობთ. შემდეგ, როგორ შესძლებდა ვინმე საგნის შემადგენელი ელემენტების გაგებას, ან ამის ცხადყოფას? ესეც ძნელი გადასაწყვეტია, რადგან ამაზეც ისევე შეიძლება დავა, როგორც ზოგიერთ მარცვალზე. მაგალითად, ზოგი ამტკიცებს, რომ მარცვალი ζα შედგება σ-ისა, δ-ისა და α-საგან. ზოგი სხვა სრულიად უცნობ ბგერას ასახელებს. ასევე, როგორ ეცოდინებოდა შეგრძნებადი საგნები იმას, ვისაც შეგრძნების უნარი არა აქვს? ეს კი აუცილებელია, თუ ყოველივე ერთი და იმავე ელემენტებისაგან არის შემდგარი, როგორც რთული ბგერა შედგება უკვე ცნობილი ელემენტებისაგან.

## თავი მეათე

როგორც ირკვევა, ყველა ეს მოაზროვნენი იმ მიზეზებს იკვლევდნენ, რაზეც ჩვენ უკვე გვქონდა მსჯელობა წიგნებში „ბუნების შესახებ“ და ჩვენ ამაზე მეტს ვერაფერს ვერ დავუმატებთ, რადგანაც ზემოთქმული ისეც ნათელია. მაგრამ ყველა ისინი ბუნდოვნად მსჯელობდნენ და, ერთი მხრივ, ყველა ამ მიზეზებს იკვლევდნენ, მეორე მხრივ კი, არც ერთ მათგანს. პირველი ფილოსოფია, როგორც ჩანს, ყოველივეს ბუნდოვნად განსჯის იმის გამო, რომ ახალგაზრდაა და დასაწყის სტადიაშია. როგორც ემპედოკლეს აზრით, ძვალი სხეულისათვის იგივეა, რაც საგნისათვის არსება და ის, რასაც საგანი წარმოადგენს, ასევე აუცილებლად ელემენტთა მიმართება უნდა იყოს სხეულიცა და ყოველივე სხვაც, ანდა არც ერთი მათგანი. როგორც ხორცი, ისე ძვალი და ყოველივე დანარჩენი არსებობს ამის გამო, მატერიის გამო, რასაც ის ცეცხლს, წყალს, მიწასა და ჰაერს უწოდებს. სხვას რომ ემტკიცებია ეს, ის აუცილებლად დაეთანხმებოდა, თუმცა თვითონ ამას გარკვევით არ ამბობს, რაც ადრევე ნათელვყავით. იმ დაბრკოლებებს კი, რაც ამ საკითხებს ახლავს თან, ჩვენ კვლავ დავუბრუნდებით, რათა მათი საშუალებით გადავჭრათ მოსალოდნელი სიძნელეები.

# წიგნი მეორე[1]

## თავი პირველი

ჭეშმარიტების განხილვა, ერთი მხრივ, ძნელია, მაგრამ, მეორე
მხრივ, ადვილი, რაც იქიდანაც ჩანს, რომ მას ცალკე მოაზროვნე ვერ
წვდება ისე, როგორც საჭიროა, მაგრამ არც სავსებით მარცხს
განიცდის, არამედ თვითეული რაღაცას ამბობს ბუნების შესახებ
და ან სრულებით არაფერს, ან ცოტა რამეს უმატებს მას[2]. ყოვე-
993в ლივე ეს ერთად აღებული კი ქმნის რაღაც სიდიდეს[3]. ასე რომ, თუ
აქ დაახლოებით იგივე მდგომარეობაა, როგორც ანდაზა ამბობს:
„ვინ ვერ შესძლებდა კარში მოხვედრას?“ მაშინ ეს ადვილი ყოფი-
ლა[4]. მაგრამ სიძნელე იმაში მდგომარეობს, რომ მთელი იცი, ნაწილი
კი არა. ეს სიძნელე კი შესაძლებელია ორგვარი იყოს, რის მიზეზიც
არის არა საგნებში, არამედ თვით ჩვენში. რადგან როგორ მიმარ-
თებაშიცაა ღამურას თვალები დღის სინათლისადმი, ასეთსავე
მიმართებაშია ჩვენი სულის გონება[5] ბუნებით ყველაზე ნათელი
მოვლენებისადმი. ამიტომ სამართლიანობა მოითხოვს პატივი ვცეთ
არა მხოლოდ იმათ, რომელთა თვალსაზრისიც გავიზიარეთ, არამედ
იმათაც, რომლებიც შედარებით ზერელედ მსჯელობდნენ, რადგან
იმათაც რაღაც მიუმატეს ჭეშმარიტებას, ჩვენი შემეცნების უნარის
წინასწარი გავარჯიშებით. მაგალითად, რომ არ დაბადებულიყო
ტიმოთე[6], არ გვექნებოდა მრავალი ლირიკული თხზულება, ხოლო
რომ არ ყოფილიყო ფრიუნე[7], არ გაჩნდებოდა ტიმოთე. ასეთივე
მდგომარეობაა იმათთანაც, რომლებმაც რაიმე აზრი გამოთქვეს
ჭეშმარიტების შესახებ: ჩვენ ზოგი ჩვენი შეხედულება, ზოგი მათ-
განისაგან ავიღეთ, ზოგი კი ამ შეხედულების წარმოშობის მიზე-
ზი იყო.

სწორი იქნებოდა აგრეთვე, თუ ფილოსოფიას ვუწოდებდით მეც-
ნიერებას ჭეშმარიტების შესახებ. რადგან თეორიულ მეცნიერე-



ბათა მიზანია ჭეშმარიტება, პრაქტიკულთა კი — საქმე. მართლაც,
როცა პრაქტიკოსები აკვირდებიან საგნის მდგომარეობას, იკვლე-
ვენ არა მის მუდმივ მხარეებს, არამედ მიმართებას და იმას, რასაც
ის ახლა წარმოადგენს. ჭეშმარიტება კი არ გვეცოდინება, მიზეზე-
ბის ცოდნის გარეშე. რადგან ყველაზე მეტად მოვლენა იმ ბუნებისაა,
რომლის მიხედვითაც მიეწერებათ დანარჩენებს ეს თვისება. მაგა-
ლითად, ცეცხლი ყველაზე ცხელია, რადგან ის სხვების სითბოს
მიზეზია. ასევე ყველაზე მეტად ჭეშმარიტია ის, რაც სხვა მოვლე-
ნების ჭეშმარიტების მიზეზია. მარადიული მოვლენების საწყისები[8]
ყოველთვის ყველაზე ჭეშმარიტნი იმიტომ არიან, რომ ისინი ხან-
დახან არ არიან ჭეშმარიტნი და არც არსებობის რაიმე სხვა მიზე-
ზი აქვთ. პირიქით, ისინი არიან სხვათა მიზეზნი. ამრიგად, თვი-
თეული იმდენადაა ჭეშმარიტი, რამდენადაც არსებობს[9].

## თავი მეორე

ცხადია ისიც, რომ არსებობს რაღაც საწყისი და როგორც
ერთი და იმავე გვარის, ისე სხვადასხვა გვარის მოვლენების მიზე- 994a
ზები უსაზღვროდ ბევრი არ შეიძლება იყოს[1]. რადგან, ერთი მხრივ,
შეუძლებელია მოვლენების დაუსრულებელი წარმოშობა მატე-
რიისაგან, როგორც სხეულისა მიწისაგან, მიწისა ჰაერისაგან, ჰაე-
რისა ცეცხლისაგან და ასე შემდეგ დაუსრულებლად. მეორე
მხრივ, — მოძრაობის საწყისიდან, მაგალითად, ადამიანს ამოძრა-
ვებს ჰაერი, ჰაერს მზე, მზეს მტრობა და ამ პროცესს საზღვარი
რომ არსად არ ჰქონდეს.

ასევე არც მიზნის მიმართულებით შეიძლება პროცესი დაუს-
რულებელი იყოს: მაგალითად, ადამიანი დასეირნობდეს ჯანმრთე-
ლობისათვის, ჯანმრთელობა სურდეს ბედნიერებისათვის, ბედნიე-
რება სხვა მიზნისათვის და ასე მუდმივად ერთი მეორისათვის არ-
სებობდეს.

ასეთივე მდგომარეობაა სუბსტრატშიც. ყოველ შუას აქვს რაი-
მე მომდევნო და რაიმე წინამორბედი. სადაც წინამორბედი აუცი-
ლებლად მომდევნოს მიზეზია. ჩვენ რომ ვინმემ დაგვავალოს
ვთქვათ, რომელია ამ სამში მიზეზი, ჩვენ პირველს დავასახელებ-
დით, რადგან მიზეზი არ შეიძლება უკანასკნელი იყოს, რომელიც
არაფრის მიზეზი არაა. არც შუა, რომელიც მხოლოდ ერთის მიზე-
ზია. მნიშვნელობა არა აქვს იმას, ერთია ის, თუ ბევრი, განსაზღვ-
რული, თუ განუსაზღვრელი. როგორც ამგვარი, ისე საერთოდ,

ყოველგვარი უსასრულობის ყველა ნაწილი ერთნაირად შუაში მდებარეობს პირველ წევრამდე. ასე რომ, პირველი წევრი რომ არ არსებობდეს, არც მიზეზი იარსებებდა.

მაგრამ არც დაბლა სვლა შეიძლება ასევე დაუსრულებლად ზემო საწყისიდან. მაგალითად, ცეცხლიდან წარმოიშვას წყალი, წყლიდან მიწა და ასე მუდამ რაღაც სხვადასხვა სახეობა. ერთიმეორისაგან წარმოშობა კი ორგვარად ხდება. ერთიმეორის შემდეგ ვამბობთ ან იმ აზრით, როგორც ისტმიური[2] თამაშობების შემდეგ ოლიმპიური[3] თამაშობებია, ან ბავშვის მამაკაცად და წყლის ჰაერად გარდაქმნის აზრით. რა აზრითაც ვამბობთ, რომ ბავშვიდან მამაკაცი წარმოიშობა, ამავე აზრით ვამბობთ, რომ ქმნადობის პროცესში მყოფიდან წარმოიქმნება ქმნილი და დასრულების პროცესში მყოფიდან დასრულებული. რადგან შუალედი ყველგანაა, როგორც არსსა და არარსს შორის იმყოფება წარმოშობა, ასევე არსებულსა და არარსებულს შორის — წარმოშობის პროცესში მყოფი. მოსწავლე ხომ წარმოშობის პროცესში მყოფი
994в მცოდნეა, რაც იმას ნიშნავს, რომ მოსწავლიდან მცოდნე წარმოიშვება. ისეთი წარმოშობის დროს კი, როგორც ჰაერიდან წყლის წარმოშობაა, მეორე მხარე ისპობა. პირველ შემთხვევაში პროცესის შებრუნება არ შეიძლება, რადგან მამაკაცი ბავშვად არასოდეს არ გარდაიქმნება. წარმოშობილიდან წარმოშობის პროცესში მყოფი კი არ წარმოიქმნება, არამედ ის, რაც წარმოშობის პროცესის დასრულებას მოსდევს შედეგად. როგორც დღე წარმოიშვება დილიდან, რადგან მას მოსდევს, და დილა კი დღიდან არ წარმოიშვება. მეორე შემთხვევაში პროცესი შებრუნებადია. მაგრამ როგორც პირველ, ისე მეორე შემთხვევაში პროცესი დაუსრულებელი არაა. იმათ, რომლებსაც შუალედი საფეხური აქვთ, აქვთ დასასრულიც. მეორე შემთხვევაში კი მხარეები ერთიმეორეს ენაცვლებიან და ერთი მხარის სიკვდილი მეორის წარმოშობას ნიშნავს.

ამავე დროს შეუძლებელია, რომ პირველი წევრი[4], რომელიც მარადიულია, მოისპოს. მაგრამ თუ წარმოშობა ზევიდან არაა დაუსრულებელი, აუცილებელია, რომ ის პირველი, რომლის დაღუპვით რაიმე წარმოიშვა, მარადიული არ იყოს. ამას გარდა, მიზანი ანუ ის, „რისთვისაც რაიმე ხდება“, ისეთია, რომელიც სხვისთვის კი არ არსებობს, არამედ რომლისთვისაც სხვა არსებობს. ამრიგად, თუ არსებობს რაღაც ასეთი კიდური წევრი[5], პროცესი აღარ იქნება დაუსრულებელი. და თუ ასეთი არ არსებობს, არც მიზანი იარსებებს. ისინი კი, რომლებიც ამ პროცესს დაუსრულებელსა ხდიან, ივიწყებენ იმას, რომ ამით სიკეთის ბუნებას სპობენ[6], მაგრამ მიზნის



მიღწევის იმედი რომ არ იყოს, არავინ არ მოჰკიდებდა ხელს რაიმე საქმეს და არც არსებობას ექნებოდა აზრი. რადგან გონიერი ყოველთვის რაიმე მიზნისათვის მოქმედებს, რაც საზღვარს წარმოადგენს. მიზანი ხომ იგივე საზღვარია. „არსებობის“ ცნების სხვა განსაზღვრებაზე დაყვანით ცნებათა გამრავლება არაა საჭირო. წინამორბედი კი ყოველთვის უფრო მეტად არსებობს, ვიდრე მომდევნო, რადგან ის არსებობს მაშინაც, როცა მომდევნო არაა. მაგრამ თუ წინამორბედი[7] არაა, არც მომდევნო იარსებებს.

ცოდნას სპობენ ისინიც, რომლებიც ასე მსჯელობენ: ცოდნა შეუძლებელია, სანამ არ მივაღწევთ დაუნაწევრებელ ელემენტებს, მაგრამ რადგან უსასრულოს გააზრება არ შეიძლება, არც შემეცნება იქნება შესაძლებელი.

ასეთი მდგომარეობა არაა ხაზებში, სადაც დაყოფას საზღვარი არა აქვს. აზროვნება კი შეუძლებელია საზღვართან შეჩერების გარეშე, რადგან ნაწილების დაუსრულებელ რაოდენობას ვერ დავთვლით. ამიტომ აუცილებელია მთელის უძრაობის დაშვება და განუსაზღვრელის არსებობის უარყოფა. წინააღმდეგ შემთხვევაში განუსაზღვრელს არსება განუსაზღვრელი არ ექნება. მიზეზთა სახეები რიცხვით რომ განუსაზღვრელი ყოფილიყო, შემეცნებას არ ექნებოდა ადგილი, რადგან ჩვენი აზრით, ვიცით მაშინ, როდესაც შევიცნობთ მიზეზებს. განსაზღვრულ დროში კი იმის განხილვა, რასაც წევრთა განუსაზღვრელი რაოდენობა შეიძლება მიემატოს, შეუძლებელია.

## თავი მესამე

ლექციის გაგების ხარისხი დამოკიდებულია მსმენელთა ჩვეულებებზე, რადგან მსჯელობაში ის მოგვწონს, რასაც მიჩვეულნი ვართ, ყველაფერი სხვა კი შეუჩვევლობის გამო გვეჩვენება არა 995a
ასეთად, არამედ გაუგებრად და უცხოდ. და ჩვენთვის ისაა გასაგები, რასაც მივეჩვიეთ. თუ რა ძალა აქვს ჩვეულებას, ეს კარგად ჩანს კანონებში, სადაც მითიური და ბავშვური მხარე, ჩვეულების გამო, ბევრად ჭარბობს მათს ცოდნას. ზოგს არაფერი არ ესმის ორატორისა, თუ ის ისე არ მსჯელობს, როგორც მათემატიკოსი, ზოგი მაგალითების მოტანას მოითხოვს ორატორისაგან, ზოგი კი პოეტთა აზრების დამოწმებას. ზოგს ყველაფერში სიზუსტე მოსწონს, ზოგი კი უფრთხის სიზუსტეს, ან იმიტომ რომ ჰგონია, რომ ფაქტთა გაერთიანებას ველარ შესძლებს, ანდა ის უმნიშვნელოდ

მიაჩნია. მართლაც, სიზუსტეს ახასიათებს რაღაც ისეთი, რასაც ხელშეკრულებების დადებისას და მონების მსჯელობაში ვხვდებით. მაგრამ, საჭიროა შევისწავლოთ, რამდენად მისაღებია თვითეული ამ მეთოდთაგანი, რადგან უაზრობაა ერთდროულად როგორც მეცნიერული, ისე მეთოდიკური ხასიათის კვლევის წარმოება. მაგრამ არც თვითეული ზემოხსენებული მეთოდის გამოყენებაა ადვილი. მაგალითად, მათემატიკური სიზუსტის მოთხოვნა შეიძლება არა ყველგან, არამედ მხოლოდ არამატერიალურ საგნებში. მაშასადამე, ეს მეთოდი გამოუსადეგია ბუნების მიმართ, რადგან ბუნება მთლიანად მატერიალურია. ამრიგად, პირველ რიგში საკვლევია, თუ რაა ბუნება. მაშინ ცხადი გახდება, თუ რას სწავლობს ბუნებისმეტყველება და ერთი, თუ მრავალი მეცნიერება უნდა სწავლობდეს საწყისებსა და მიზეზებს.

# წიგნი მესამე

## თავი პირველი

უპირველესად ყოვლისა, უნდა დავადგინოთ, თუ პირველ რიგში რა უნდა იკვლიოს საძიებელმა მეცნიერებამ. ეს ის საკითხებია, რაც ზოგიერთმა სხვაგვარად გაიგო, ან რაც შემთხვევით გამორჩა. ვისაც სიძნელეების გადაჭრა სურს, მისთვის მიზანშეწონილია მათი კარგად გათვალისწინება. რადგან წინამორბედი საკითხების გადაჭრა მომდევნოთა ამოხსნაც არის. მაგრამ ამოხსნა შეუძლებელია საკვანძო საკითხების გათვალისწინების გარეშე, რასაც ჩვენი აზროვნებითი ძიება ნათელყოფს ფაქტებზე. დაბრკოლებაში მყოფი დაახლოებით იმას განიცდის, რასაც შებორკილი ადამიანი, რადგან ორივე შემთხვევაში წინსვლა შეუძლებელია. მაშასადამე, საჭიროა წინასწარ მთელი სიძნელეების გათვალისწინება, როგორც ამ 995в
მიზნით, ისე იმიტომაც, რომ მკვლევარმა, რომელმაც თავიდანვე არ გაითვალისწინა სიძნელეები, ჰგავს ადამიანს, რომელმაც არ იცის, საით წავიდეს. გარდა ამისა, ის ვერ იპოვის იმას, რასაც ეძებს და თუ იპოვის, ვერ მიხვდება, რადგან ასეთი ადამიანისათვის მიზანი ნათელი არაა. ის ნათელია იმისათვის, ვინც სიძნელეები წინასწარ გაითვალისწინა. ამას გარდა, დასკვნის გაკეთება ყველაზე უკეთესად იმას შეუძლია, ვინც როგორც ბრალმდებელმა, ყველა მოწინააღმდეგე მხარეს მოუსმინა.

პირველი საკითხი, რომელსაც ჩვენ უკვე შევეხეთ შესავალში, შემდეგია: მიზეზებს ერთი მეცნიერება სწავლობს, თუ მრავალი? აგრეთვე ამ მეცნიერებამ მხოლოდ არსთა პირველი საწყისები უნდა განიხილოს, თუ ყოველივეს მტკიცების საფუძვლებიც? მაგალითად, დასაშვებია ერთდროულად ერთი და იგივეს მტკიცებაცა და უარყოფაც, თუ არა? და ასევე ყველა სხვა ამდაგვარი საკითხები.

თუ არსებობს მეცნიერება სუბსტანციის შესახებ, საჭიროა

გაირკვეს ასეთი მეცნიერება ერთია თუ მრავალი? თუ ბევრია, მონათესავენი არიან, თუ ზოგი მათგანი სიბრძნეს განეკუთვნება და ზოგი კი სხვა რამეს?

გადაუდებელ კვლევას მოითხოვს აგრეთვე კითხვა იმის შესახებ, რომ მხოლოდ შეგრძნებადი სუბსტანციები არსებობს, თუ ამათ გარდა, სხვაც და ერთგვარნი არიან ისინი, თუ მრავალგვარნი? როგორც იდეების თეორიის მომხრენი უშვებდნენ იდეებს და მათემატიკურ რიცხვებს, იდეებსა და შეგრძნებად საგნებს შორის. ყველაფერი ეს მოითხოვს მოფიქრებას, როგორცა ვთქვით და აგრეთვე ის, შემეცნება ეხება მხოლოდ სუბსტანციებს, თუ მათ შემთხვევით ნიშნებსაც[1]. ამას გარდა, რა სწავლობს ერთსა და იგივეს და სხვას, მსგავსსა და განსხვავებულს, დაპირისპირებულს, წინამორბედსა და მომდევნოს და ყოველივე სხვა ამდაგვარს, რომელთა გარკვევასაც ცდილობენ დიალექტიკოსები მხოლოდ საყოველთაოდ ცნობილ დებულებებზე დაყრდნობით.

გარდა ამისა, უნდა გაირკვეს არა მხოლოდ თავისთავად არსთა შემთხვევით ნიშანთა არსი, არამედ მათ შორის არსებული წინააღმდეგობაც. აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, თუ რას წარმოადგენენ საწყისები და ელემენტები, გვარებს თუ იმ ნაწილებს, რაზეც ყოველი საგანი დაიშლება? თუ ეს გვარებია, არიან ისინი უკანასკნელნი, რაც ერთეულ საგნებზე ითქმის, თუ პირველნი? მაგალითად, რომელია უფრო მეტად საწყისი და ინდივიდუალურ საგნებზე უფრო მეტად არსებული, ცხოველი თუ ადამიანი?

განსაკუთრებით უნდა შესწავლილ და დამუშავებულ იქნას საკითხი იმის შესახებ, არსებობს თუ არა მატერიის გარდა, სხვა თავისთავადი მიზეზი და დამოუკიდებლად არსებობს ის, თუ არა? რიცხობრივად ერთია ის, თუ მრავალი? არსებობს თუ არა მთელის გარდა სხვა რაიმე (მთელში მე ვგულისხმობ მატერიის ნებისმიერ განსაზღვრებას). თუ ზოგჯერ არსებობს და ზოგჯერ არა და არსებულის როგორი სახეა ის?

996a შემდეგ, ლოგიკური და მატერიალური საწყისები რიცხობრივად არიან განსაზღვრული, თუ თვისობრივად? როგორია მოკვდავ და უკვდავ საგანთა საწყისები? ერთი და იგივეა, თუ სხვადასხვა? ე. ი. ყველას უკვდავი საწყისი აქვს, თუ მოკვდავთ მოკვდავი?[2]

შემდეგ, ყველაზე ძნელი და დიდად სადავოა საკითხი იმის შესახებ, თუ რას წარმოადგენს ერთი და არსი? არის ის არსებულთა არსება, როგორც პითაგორელები და პლატონი ამბობდნენ, თუ რაღაც სხვა სუბსტრატი, როგორც ემპედოკლე ასახელებდა მეგობრობას, სხვები კი ზოგი ცეცხლს, ზოგი წყალსა და ჰაერს? საკვლევია აგრეთვე, თუ როგორი საწყისებია ისინი: ზოგადი თუ ისეთი, როგორც ინდივიდუალური საგნები და არსებობენ ისინი შესაძლებლობაში, თუ სინამდვილეში? შემდეგ იმყოფებიან ისინი მოძრაობაში, თუ სხვა რამენაირად არსებობენ? ამ საკითხსაც დიდი დავის გამოწვევა შეუძლია. ამას გარდა, რიცხვები, ხაზები, ფორმები და წერტილები წარმოადგენენ რაღაც სუბსტანციას, თუ არა? თუ სუბსტანციას წარმოადგენენ, დაშორებული არიან ისინი გრძნობადი მოვლენებისაგან, თუ მათშივე არსებობენ? ყველა ამ საკითხში არა მხოლოდ ძნელია ჭეშმარიტების მიკვლევა, არამედ ადვილი არაა ყველა მათგანის ხეირიანად სიტყვით გადმოცემაც კი.

## თავი მეორე

როგორც თავდაპირველად ვთქვით, უპირველესად ყოვლისა, დასადგენია ყველა სახის მიზეზებს ერთი, თუ რამოდენიმე მეცნიერება სწავლობს. ერთი მეცნიერება როგორ შეისწავლიდა იმ საწყისებს, რომლებიც ერთმანეთს არ უპირისპირდებიან და არც მრავალი არსის საწყისები არიან? მაგალითად, როგორ შეიძლება, რომ უძრავ საგნებს მოძრაობის საწყისი ან სიკეთის ბუნება ჰქონდეთ, თუ ყოველივე, რაც არსებობს, თავისთავად სიკეთეა და ამ ბუნების გამო იმ მიზეზსა და მიზანს წარმოადგენს, რომლისთვისაც იქმნება და არსებობს სხვა. მიზანი ანუ ის, რისთვისაც არსებობს სხვა, არის მიზანი რაღაც მოქმედების, ხოლო ყოველგვარი მოქმედება მოძრაობის შედეგად არსებობს. ასე რომ, უძრავ საგნებს არ შეიძლება ასეთივე საწყისი[1] ჰქონდეთ და არც თავისთავად სიკეთეს შეიძლება წარმოადგენდნენ. ამ მიზეზის საშუალებით არც მათემატიკაში მტკიცდება რამე და არც სხვა რამე უკეთესი ან უარესი მტკიცება არსებობს. არც ვინმე ოდესმე ახსენებს რაიმე ამგვარს. რადგან მათემატიკაში არავინ არ მსჯელობს სიკეთესა და ბოროტებაზე. ამიტომ ზოგიერთ სოფისტს, მაგალითად, არისტიპეს, სძულთ 996в
ის[2]. ყველა სხვა მეცნიერებაში და ხელობაშიც კი, როგორიცაა დურგლობა და მეწაღეობა, მსჯელობა ყოველთვის ეხება იმას, თუ რაა უკეთესი და უარესი. მაგრამ თუ მიზეზების შესახებ არსებობს მრავალი მეცნიერება და თვითეული მათგანი სხვადასხვა საწყისს ეხება, რომელი ამათგანია ის მეცნიერება, რომელსაც ვეძებთ? ან იმ ობიექტს, რომელსაც ვიკვლევთ, რომელი შეისწავლის ყველაზე უფრო მეტად? შესაძლებელია, რომ ერთსა და იმავე საგანს მიზეზთა ყველა სახე ახასიათებდეს, როგორც მაგალითად,

სახლის მამოძრავებელია მშენებლობა და მშენებელი, მიზანია შენობა, მატერია მიწა და ქვა, ფორმაა სახლის ცნება. სიბრძნის ჩვენს მიერ ზემომოტანილი განსაზღვრება უდგება ყველა მეცნიერებას. ის მეცნიერება კი, რომელიც უმთავრესი და წარმმართველია, რომლისადმი წინააღმდეგობის გაწევა ისევე არ შეუძლიათ სხვა მეცნიერებებს როგორც მონებს, ის მეცნიერება, რომელიც ერთსა და იმავე დროს სწავლობს როგოც მიზანს და სიკეთეს, ე. ი. იმას, რისთვისაც არსებობს ყოველივე სხვა, ასევე პირველ მიზეზებსა და ყველაზე მეტად შეცნობად ობიექტებს, არის მეცნიერება არსების შესახებ.

ერთსა და იმავე საგანს მრავალნი სწავლობენ, მაგრამ ამათგან ყველაზე უფრო მცოდნეს ვუწოდებთ იმას, ვინც იცის, თუ რას წარმოადგენს, ან რას არ წარმოადგენს საგანი. შესაძლებელია საგანი ერთმა მეორეზე უკეთ იცოდეს, მაგრამ ყველაზე უკეთ იცის იმან, ვინც იცის არსება და არა იმან, ვინც იცის საგნის რაოდენობრივი ან თვისობრივი მხარე, მოქმედება, ან ვნება. ყველა დანარჩენ შემთხვევაშიც, მაშინაც კი, სადაც მტკიცება შეიძლება, ჩვენი აზრით, მაშინ ვიცით საგანი, როდესაც ვიცით, თუ რას წარმოადგენს ის. მაგალითად, რას ნიშნავს კვადრატის აგება? ეს ნიშნავს საშუალო პროპორციულის დაძებნას. ასევე სხვა შემთხვევებშიც. წარმოშობა, მოქმედება და ცვალებადობა მაშინ ვიცით, როდესაც ვიცით მოძრაობის საწყისი, რომელიც განსხვავდება მიზნისაგან და ეწინააღმდეგება მას. ასე რომ, საფიქრებელია, რომ თვითეულ ამ მიზეზს სხვადასხვა მეცნიერება სწავლობს.

სადავოა აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, რომ ერთი და იგივე, თუ რამოდენიმე მეცნიერების ობიექტია მტკიცებათა საფუძვლები. საფუძვლებს იმ ზოგად შეხედულებებს ვუწოდებთ, საიდანაც მტკიცდება ყოველივე. დებულებას იმის შესახებ, რომ აუცილებელია ყოველივეს ან მტკიცება, ან უარყოფა, რომ ერთსა და იმავე დროს ყოფნა და არყოფნა შეუძლებელია და სხვა ამგვარს სწავლობს იგივე მეცნიერება, რომელიც სწავლობს სუბსტანციებს, თუ სხვა? თუ იგივე, რა უნდა ვუწოდოთ იმ მეცნიერებას, რომელსაც ახლა ვიკვლევთ? არ იქნებოდა გონივრული, ის რომ ერთი და იგივედ ჩაგვეთვალა. მაგალითად, რატომ უნდა იყოს ეს საფუძვლები უფრო მეტად გეომეტრიის ან სხვა ნებისმიერი მეცნიერების დაკვირვების საგანი? როგორიც არ უნდა იყოს ეს საფუძვლები, შეუძლებელია, რომ ის ყველა მეცნიერების ობიექტი იყოს. არც სუბსტანციის შემსწავლელი და არც სხვა მეცნიერება შეიძლება
997a იყოს ეს. ან როგორ უნდა იყოს შესაძლებელი მათი შემეცნება? თუ



რას წარმოადგენს თვითეული ეს საწყისი, ჩვენ ეს ახლა ვიცით. მათ, როგორც ცნობილთ, სხვა მეცნიერებანიც იყენებენ. თუ ისინი მტკიცებას ექვემდებარებიან, მათ ექნებათ რაღაც სხვა საფუძვლიც და მაშინ პირველნი თვისებები იქნებოდნენ, ესენი კი აქსიომები. რადგან შეუძლებელია ყველაფრის მტკიცების არსებობა, არამედ აუცილებელია, რომ მტკიცება იწყებოდეს საიდღაც, რაღაცას ეხებოდეს და რაღაც მიზანი ჰქონდეს.

ამრიგად, ყოველივეს, რაც მტკიცდება, რაღაც ერთი გვარი აქვს, რადგან ყოველ მტკიცებაში მეცნიერება აქსიომებს ემყარება.

მაგრამ თუ მტკიცებათა საფუძვლების და არსებათა მეცნიერება სხვადასხვაა, მაშინ რომელი ამათგანია უმთავრესი და პირველი? აქსიომები ყველაზე მეტად ზოგადნი და ყველაფრის საწყისები არიან. და თუ არა ფილოსოფოსმა, სხვამ ვინ უნდა გაარკვიოს მათ შესახებ ჭეშმარიტება და სიცრუე?

საერთოდ, ყველა არსებას ერთი მეცნიერება სწავლობს, თუ მრავალი? თუ ერთი არა, მაშინ რომელ არსებას სწავლობს ის მეცნიერება, რომელსაც ვიკვლევთ? მაგრამ ყველა არსებისათვის ერთი მეცნიერების დაშვება არ იქნებოდა გონივრული. ამ შემთხვევაში ყველა შემთხვევითი ნიშნის შესახებაც ერთი მტკიცებითი ხასიათის მეცნიერება იარსებებდა, თუ ყველა მტკიცებითი მეცნიერება რომელიმე სუბსტრატის შემთხვევით ნიშნებსაც ზოგად დებულებებზე დაყრდნობით იკვლევს. ამრიგად, ერთი გვარის ნიშნებს უნდა სწავლობდეს ერთი მეცნიერება იმავე დებულებებზე[3] დაყრდნობით და საგანსა და მის შემადგენელ ნაწილებს უნდა სწავლობდეს ან იგივე, ან სხვა მეცნიერება, ასე რომ, ამ საგნის შემთხვევით ნიშნებსაც ან იგივე მეცნიერებანი განიხილავენ, ანდა ამათგან ერთ-ერთი.

შემდეგ, ერთი მეცნიერება სწავლობს მხოლოდ სუბსტანციებს, თუ სწავლობს მათ შემთხვევით ნიშნებსაც? მე მხედველობაში მაქვს ის, რომ თუ სხეული, ხაზი და სიბრტყე რაღაც სუბსტანციებს წარმოადგენენ, ერთი და იგივე, თუ სხვადასხვა მეცნიერება სწავლობს როგორც ამათ, ისე თვითეული ამ გვარის შემთხვევით ნიშნებს, რომელთა შესახებ მტკიცებებს მათემატიკურ მეცნიერებებში ვხვდებით? თუ ერთი და იგივე მეცნიერება სწავლობს, მაშინ მეცნიერება სუბსტანციის შესახებ რაღაც მტკიცებითი მეცნიერებაც იქნება. მაგრამ არა მგონია, რომ არსების მტკიცება შეიძლებოდეს. მაგრამ თუ მათ სხვადასხვა მეცნიერება ეხება, რომელი სწავლობს არსების შემთხვევით ნიშნებს? ამის ახსნა უაღრესად ძნელია.

შემდეგ, მხოლოდ შეგრძნებადი სუბსტანციები არსებობენ, თუ მათ გარდა რაღაც სხვაც? აგრეთვე სუბსტანციათა ერთი, თუ მრავალი გვარი არსებობს, როგორც ამტკიცებენ ისინი, რომლებიც
997B უშვებენ იდეებსა და შუალედს, რაც, მათი აზრით, მათემატიკის შესწავლის ობიექტია. თუ რას ნიშნავს ის, რომ იდეები არიან მიზეზები და თავისთავადი სუბსტანციები, ამის შესახებ უკვე ნათქვამია ზემოთ.

ამ მრავალ სიძნელეთა შორის არა ნაკლებ საკვირველია მტკიცება იმის შესახებ, რომ ცის ქვეშ არსებულთა გარდა, არსებობენ რაღაც სხვა მოვლენები, რომლებიც იგივე შეგრძნებადი საგნები არიან, იმ განსხვავებით, რომ ერთნი მარადიულნი არიან, მეორენი კი წარმავალნი. ისინი იმის მეტს არაფერს არ ამბობენ, რომ უშვებენ თავისთავად ადამიანს, ცხენსა და ჯანმრთელობას. დაახლოებით ისე, როგორც ისინი, რომლებიც ამტკიცებენ, რომ არსებობენ ღმერთები, რომლებიც ადამიანებისმაგვარნი არიანო. ესენიც არაფერს არ აკეთებენ იმის გარდა, რომ ადამიანს ამარადიულებენ. ასევე იდეების მომხრენიც მხოლოდ გრძნობად საგნებს ამარადიულებენ.

მრავალ სიძნელეებს წააწყდება ისიც, ვინც იდეებისა და გრძნობადი საგნების გარდა, რაღაც შუალედ მოვლენებს დაუშვებს. ცხადია, რომ როგორც თავისთავადსა და გრძნობად ხაზებს შორის არსებობენ რაღაც სხვა ხაზები, ასევე უნდა არსებობდეს ყოველ სხვა გვარშიც[4]. თუ ყოველივე ამას მხოლოდ ასტრონომია ეხება, მაშ, გრძნობადი ცის გარდა უნდა არსებობდეს რაღაც ცა, აგრეთვე მზე, მთვარე და სხვა ამგვარი ციური სხეულები. როგორ დავიჯეროთ ეს? უაზრობაა რომ ის უძრავი ყოფილიყო, მაგრამ ყოვლად შეუძლებელია, რომ მოძრავი ყოფილიყო. ასევეა იმ საგნებში, რომლებსაც ოპტიკა იკვლევს და მათემატიკური მოძღვრება ჰარმონიის შესახებ. ამავე მიზეზით შეუძლებელია, რომ ეს მოვლენები გრძნობადი საგნებისაგან დამოუკიდებლად არსებობდნენ. თუ შეგრძნებადნი და შეგრძნებები არსებობენ შუაში, მაშინ თავისთავად და მოკვდავ ცხოველს შორის რაღაც ცხოველები იქნებოდნენ.

სიძნელეს წარმოადგენს აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, თუ არსებულის რომელ სფეროს უნდა იკვლევდნენ ეს მეცნიერებანი? თუ გეომეტრია ნიადაგმცოდნეობისგან მხოლოდ იმით განსხვავდება, რომ პირველის ობიექტია არაგრძნობადი. მეორისა კი გრძნობადი, მაშინ ცხადია, რომ მედიცინის გვერდით უნდა ყოფილიყო რაღაც სხვა მეცნიერება, თავისთავად მედიცინასა და ჩვენს მედიცინას შორის და ასევე ყველა სხვა შემთხვევებშიც. მაგრამ რამდენად დასაშვებია ეს? რადგან ამ შემთხვევაში უნდა ყოფილიყო რაღაც ჯანმრთელი არსებები შეგრძნებადთა და თავისთავად ჯანმრთელთა შორის. ამავე დროს არც ისაა ჭეშმარიტი, რომ თითქოს ნიადაგმცოდნეობა იყოს მეცნიერება გრძნობადი და წარმავალი სიდიდეების შესახებ, რადგან ის მათ მოსპობისთანავე მოისპობოდა. არც ასტრონომია უნდა სწავლობდეს გრძნობად სიდიდეებს 998a
და ციურ სხეულებს. არც შეგრძნებადი ხაზებია ისეთი, რომლის შესახებ გეომეტრი მსჯელობს, რადგან გრძნობად საგნებში არაფერია ზუსტად სწორხაზოვანი ან მრგვალი. რადგან წრე ეხება სწორ ხაზს არა წერტილში, არამედ ისე, როგორც ამას პროტაგორა ამტკიცებდა, როდესაც გეომეტრებს ებრძოდა. არც ცის მოძრაობა და ბრუნვა ჰგავს იმ საგანს, რაზეც ასტრონომია მსჯელობს. და არც მნათობებზე მიმდინარე პროცესებს აქვთ ასეთი ბუნება.

არიან ისეთი მოაზროვნენიც, რომლებიც ამტკიცებენ, რომ იდეებსა და გრძნობად საგნებს შორის არსებობს რაღაც, რომელიც გრძნობადი საგნებისაგან კი არ არის დაშორებული, არამედ თვით მათშივეა. მაგრამ ყველა იმ შედეგების დაწვრილებით განხილვა, რაც აქედან გამომდინარეობს, შორს წაგვიყვანდა. საკმარისია იმის გათვალისწინებაც, რომ მხოლოდ ეს კი არაა არაგონივრული, არამედ ცხადია, იდეების გრძნობად საგნებში არსებობაც. ამ თვალსაზრისიდან გამომდინარეობს ორი შედეგი: ერთსა და იმავე ადგილას აუცილებლად ორი სხეული იქნება და გრძნობად საგნებში მოთავსებული, უძრავი აღარ იქნება. საერთოდ კი, რა მიზანი აქვს გრძნობად საგნებში მის მოთავსებას?

აქ მოტანილი მოძღვრებიდან გამომდინარეობს ისეთი შეუსაბამობა, რომ არსებული ცის გარდა უნდა არსებობდეს კიდევ სხვა რაღაც ცა, მაგრამ არა მისგან დამოუკიდებელი, არამედ იმავე ადგილზე, რაც კიდევ უფრო მეტად შეუძლებელია[5].

## თავი მესამე

დიდ სიძნელეს წარმოადგენს აგრეთვე კითხვა იმის შესახებ, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ, რომ ჭეშმარიტებას მივწვდეთ და რა უნდა ჩავთვალოთ ელემენტებად და საწყისებად, გვარი, თუ ის პირველსაწყისები, რისგანაც თვითეული მოვლენა შედგება. მაგალითად, ჩვენი აზრით, მარცვლის[1] საწყისები და ელემენტებია მისი კონკრეტული შემადგენელი ნაწილები და არა მარცვალი ზოგადად. ასევე მსჯელობის ელემენტებსაც ვუწოდებთ დასაბუთების შემადგენელ ნაწილებს, რაც ყველა დანარჩენი, ან უმრავლესი დასაბუთე-

ბათა ნაწილებიცაა. როგორც იმათ, რომლებიც სხეულთა ერთ საწყის
ელემენტს ასახელებდნენ, ისე იმათ, რომლებიც ასახელებდნენ
ბევრს, ასეთ საწყისებად მიაჩნდათ ის, რისგანაც წარმოიშვება, თუ
შედგება საგანი. მაგალითად, ემპედოკლე არსებულის ელემენტებად
ასახელებდა ცეცხლს, წყალს და იმას, რაც მათ მოსდევს შედეგად.
998в მაგრამ ის მათ არსებულის გვარებად არ თვლიდა. ამას გარდა, როდე-
საც ვინმე სხვა საგნის ბუნებას, მაგალითად, საწოლის შეცნობას
მოისურვებს, მაშინ შესძლებს ამას, როცა ეცოდინება, თუ რა ნაწი-
ლებისაგან არის ის შემდგარი და როგორ არიან ისინი განლაგებუ-
ლნი.

ამ მოსაზრებათა მიხედვით, გვარები არ არიან არსებულთა სა-
წყისები. მაგრამ თუ ყოველივეს განსაზღვრებების საშუალებით
შევიცნობთ, ხოლო განსაზღვრებების საფუძვლები კი გვარეობითი
ცნებებია, აუცილებელია, რომ გვარეობითი ცნებები განსაზღვრულ
საგანთა საწყისებიც იყვნენ. რადგან როცა შესაცნობია არსებული
საგნები, ჯერ ის სახეები უნდა შევიცნოთ, რომლითაც ამ საგნებს
აღვნიშნავთ. სახეების საწყისები კი გვარებია. როგორც ჩანს, არიან
მოაზროვნენი, რომლებიც არსებულის საწყისებად გვარის მნიშვნე-
ლობით იყენებენ ხან „ერთს“, ანუ არსებულს, ხან „დიდსა და
მცირეს“. მაგრამ შეუძლებელია ორივე შემთხვევაში საწყისთან
გვქონდეს საქმე, რადგან სუბსტანციის არსებას ერთი ცნება გამო-
ხატავს, განსაზღვრება გვარის მიხედვით და შემადგენელი ნაწილე-
ბის მიხედვით კი სხვაა.

გარდა ამისა, თუნდაც გვარები, მართლაც, საწყისები იყვნენ,
რომელია საწყისი, ის, რომელიც პირველია გვართა შორის[2] თუ
რომელიც უკანასკნელად[3] ითქმის საგანზე?[4] მაგრამ ესეც სადაოა,
რადგან, თუ ყოველთვის, უპირველესად ყოვლისა, საწყისია ზოგა-
დი, მაშინ საწყისი უზოგადესი გვარი უნდა იყოს, რადგან ის ყოვე-
ლივეს შესახებ ითქმის. ამ შემთხვევაში არსებულის იმდენი საწყი-
სი იქნება, რამდენიც პირველი გვარია. ასე რომ, არსებული და
ერთი საწყისიც იქნება და სუბსტანციაც, რადგან ისინი სხვებზე
უფრო მეტად ეხებიან ყველა არსებულს. მაგრამ არსებულთა
გვარს არ წარმოადგენს არც „ერთი“ და არც „ერთი“ და „არსებუ-
ლი“, ერთად აღებული. რადგან აუცილებელია თვითეულ გვარს
თავისი სახეობითი სხვაობა ჰქონდეს და ამავე დროს ერთი გვარის
სახესხვაობა არ შეიძლება თავის სახესხვაობაზე იხმარებოდეს და
ან გვარი არსებობდეს სახეების გარეშე. ასე რომ, თუ გვარი ან
„ერთია“, ან „არსებული“, მაშინ არცერთი სახესხვაობა არ იქნება
„არსებული“ ან „ერთი“. მაგრამ თუ ისინი გვარები არ არიან, არც



საწყისები იქნებიან იმ შემთხვევაში, თუ საწყისები იგივე გვარები
არიან.

ასევე შუალობითი ცნებები სახესხვაობასთან ერთად კონკრე-
ტულ საგნებამდე გვარები იქნებიან. აქედან ნაწილი სწორია, ნაწი-
ლი კი არა. გარდა ამისა, სახესხვაობანი უფრო მეტად უნდა იყვნენ
საწყისები, ვიდრე გვარები, მაგრამ თუ გვარებიც საწყისები არიან,
მაშინ, როგორცა ვთქვით, საწყისთა რაოდენობა უსაზღვრო იქნე-
ბა. განსაკუთრებით მაშინ, თუ ვინმე ყველაზე უზოგადეს გვარს
ჩათვლიდა საწყისად.

შემდეგ, თუ ყველაზე უფრო მეტად ერთია საწყისი, რომელიც
განუყოფელია, მაშინ ყოველივე განუყოფელი იქნებოდა ან რი- 999a
ცხობრიობის, ან თვისობრიობის მიხედვით. პირველ რიგში კი
თვისობრივად. გვარი კი სახეებად იყოფა. ამიტომ ყველაზე უფრო
მეტად „ერთი“ იქნებოდა უკანასკნელი გვარეობითი ცნება. რადგან
„ადამიანი“ აღარ წარმოადგენს გვარს რომელიმე ადამიანისათვის.
ამას გარდა, სადაც არის წინამორბედი და მომდევნო, იქ არ შეიძ-
ლება ამათ გარდა რაიმე არსებობდეს. მაგალითად, თუ რიცხვებში
ორიანია პირველი, მათ აღარ ექნებათ რაღაც სხვა რიცხვი, დამო-
უკიდებელი რიცხვთა სახეებისაგან. ასევე არც რაიმე ფორმა იქნე-
ბოდა სხვადასხვა კონკრეტული ფორმების გვერდით. და თუ ამ
შემთხვევებისათვის არ არსებობს სახეებისაგან დამოუკიდებელი
გვარი, მით უმეტეს არ იარსებებს ის სხვა შემთხვევებისათვის.
რადგან, როგორც ჩანს, უფრო მეტად ზემოხსენებულ მოვლენებს
უნდა ჰქონდეს ასეთი გვარი. ინდივიდუალურ საგნებში კი წინა-
მორბედი და მომდევნო არ არის. გარდა ამისა, სადაც ერთი უკეთე-
სია და მეორე უარესი, იქ ყოველთვის უკეთესია წინამორბედი.
ასე რომ, არც ამათ ექნებათ გვარები.

ყოველივე აქედან ჩანს, რომ რაც საგანზე პირველად ითქმის[5],
ის უფრო მეტად არის საწყისი, ვიდრე გვარეობითი ცნებები. მაგ-
რამ არც იმის თქმაა ადვილი, თუ როგორ უნდა ჩავთვალოთ ესენი[6]
საწყისებად. რადგან საწყისი და მიზეზი უნდა არსებობდეს იმ სა-
განთა გვერდით და იმათგან დამოუკიდებლად, რომელთა საწყისიც
ის არის. მაგრამ სხვა რა მიზეზით უნდა უშვებდნენ ისინი რაიმეს
კონკრეტული საგნებისაგან დამოუკიდებელს, თუ არა იმიტომ, რომ
ის ზოგადად ითქმის ყოველივეზე. მაგრამ თუ ამ მიზეზით, მაშინ
ყველაზე უფრო მეტად ზოგადი უნდა ყოფილიყო საგანთა საწყისი.
ასე რომ, საწყისები ყველაზე მეტად უზოგადესი[7] გვარები იქნე-
ბოდნენ.

ამათ მოსდევს ყველაზე უფრო ძნელი და ყველაზე უფრო აუცი-
ლებლად განსახილველი საკითხი, რაზეც ახლახანს შევჩერდით: თუ
არ არსებობს ერთეული საგნებისაგან დამოუკიდებელი არაფერი,
ერთეული საგნები კი უსაზღვროდ ბევრი არიან, როგორ შევიცნობ-
დით ამ განუსაზღვრელი რაოდენობის საგნებს? ჩვენ კი ყოველი-
ვეს შევიცნობთ რაღაც ერთი და იგივეთი, რასაც ზოგადობა ახა-
სიათებს. მაგრამ თუ აუცილებელია ერთეული საგნებისაგან რაღაც
დამოუკიდებელის არსებობა, მაშინ აუცილებელია, რომ ეს იყოს
ერთეული საგნებისაგან დამოუკიდებელი პირველი ან უკანასკნე-
ლი გვარი. მაგრამ რომ ეს შეუძლებელია, ახლახანს გავარკვიეთ.

შემდეგ, თუ ერთეული საგნისაგან დამოუკიდებლად, რომლისა-
გან მატერიამ მიიღო განსაზღვრება და მასზე უფრო მეტად არსე-
999в ბობს რაღაც, როგორ არსებობს: ე. ი. ყველასათვის არსებობს, თუ
ზოგისთვის არსებობს და ზოგისთვის კი არა, თუ არ არსებობს
არც ერთისათვის? მაგრამ თუ კონკრეტული საგნების გარდა არა-
ფერი არ არსებობს, მაშინ ყველაფერი შეგრძნებადი იქნებოდა და
არავითარი აზრობრივი, არც არავითარი ცოდნა არ იარსებებდა,
თუ ვინმე შეგრძნებებს ცოდნად არ ჩათვლიდა. გარდა ამისა, ალა-
რაფერი არ იქნებოდა მარადიული და უძრავი, რადგან ყოველი
შეგრძნებადი მოძრაობს და ისპობა. მაგრამ თუ მარადიული არა-
ფერია, არც წარმოშობა იქნებოდა შესაძლებელი. აუცილებელი კია
არსებობდეს ის, რაც წარმოიშობა და ისიც, რისგანაც ის წარმო-
იშობა. ეს უკანასკნელი კი წარმოუქმნელი უნდა იყოს, თუ წარმო-
შობის პროცესი წყდება და არარსებულისაგან კი წარმოშობა
შეუძლებელია. შემდეგ, თუ წარმოშობა და მოძრაობა არსებობს,
აუცილებელია არსებობდეს საზღვარიც, რადგან არცერთი მოძრა-
ობა არ არის უსაზღვრო, არამედ ყოველთვის თავისი დასასრული[1]
აქვს. და არ წარმოიშობა ის, რასაც წარმოშობა არ ძალუძს. წარ-
მოშობილი კი აუცილებლად წარმოშობის უმალ უნდა არსებობდეს.
შემდეგ, თუ მატერია არსებობს იმის გამო, რომ ის წარმოუქმნე-
ლია, უფრო მეტად გონივრული იქნებოდა ეს გვეთქვა სუბსტან-
ციის შესახებ, რაღაც მატერია გარდაიქმნება. და თუ არ არსებობს
არც ეს, არც ის, მაშინ არაფერი არ იქნებოდა. მაგრამ თუ ეს
შეუძლებელია, მაშინ აუცილებელია, რომ მთელის[2] გარდა, არსე-
ბობდეს რაღაც ფორმა და სახე.

მაგრამ თუ ამას დავუშვებთ, მაშინ ძნელი გადასაწყვეტი იქნება
ის, თუ რომელი საგნებისთვის უნდა დავუშვათ ის და რომელთათ-



ვის არა. რომ ეს შეუძლებელია ყველა საგნისათვის, ცხადია, რად-
გან, მაგალითად, ჩვენ ვერ დავუშვებთ რაღაც სახლს კონკრეტუ-
ლი სახლების გვერდით. გარდა ამისა, ყველას, მაგალითად, ადა-
მიანებს ერთი არსება ექნებოდათ. ეს კი შეუძლებელია, რადგან
ყველა ისინი, რომლებსაც ერთი არსება აქვთ, ერთნიც არიან,
მაგრამ ისიც უაზრობაა, თუ არსებები ბევრი და განსხვავებულია.
მაშინ როგორ იქცევა მატერია ერთდროულად თვითეულ ამ საგნად
და მთელი კი როგორაა ორივე?[3]

ამას გარდა, საწყისების შესახებ სადავოა შემდეგი: თუ საწყი-
სები სახით ერთნი არიან, მაშინ არაფერი არ იქნებოდა არც რი-
ცხვით ერთი, არც თავისთავადი ერთი და არც არსებული. მაშინ
როგორღა იქნებოდა შესაძლებელი შემეცნება, თუ არ იქნებოდა
რაიმე ყველასათვის საერთო?[4]

მაგრამ თუ საწყისები რიცხობრივად ერთნი არიან, მაშინ თვი-
თეული მათგანი რიცხვით ერთია და სხვადასხვა გრძნობად მოვლე-
ნას სხვადასხვა საწყისი არ ექნებათ. როგორც ერთი და იგივე სახის
მარცვალთ სახით ერთი, მაგრამ რიცხვით სხვადასხვა საწყისები
აქვთ. მაგრამ თუ ეს ასე არაა და არსთა საწყისები რიცხვით ერთნი
არიან. მაშინ საწყისებს გარდა სხვა არაფერი არ იარსებებდა,
რადგან არავითარი განსხვავება არ იქნებოდა, ვიტყოდით ჩვენ
რიცხობრივად ერთს, თუ „ერთეულ საგანს“. სწორედ ამ აზრით 1000a
ვამბობთ ჩვენ, რომ ერთეული საგანი რიცხობრივად ერთია,
ზოგადი კი მასზე ითქმის. თუ ბგერათა ელემენტები რიცხვით გან-
საზღვრულია, აუცილებელია ასოთა რაოდენობა იმდენი იყოს,
რამდენიც ელემენტია და არა ორი ან მეტი.

რაა მოკვდავ და უკვდავ მოვლენათა საწყისი — ერთი და იგივე,
თუ სხვადასხვა, ესეც არანაკლებად ძნელად გადასაწყვეტი კითხვაა,
რაც როგორც თანამედროვე, ისე წინამორბედმა მოაზროვნეებმა
უპასუხოდ დატოვეს. თუ ერთი და იგივეა, როგორ არიან ერთნი
მოკვდავნი, მეორენი უკვდავნი და რაა ამის მიზეზი?

ჰესიოდეს მიმდევრები და ყველა თეოლოგი ზრუნავდა მხო-
ლოდ იმაზე, რაც მათთვის სარწმუნო იყო, ჩვენზე კი ნაკლებ
ფიქრობდნენ. მათ საწყისად ღმერთი აქციეს და ყოველივე მისგან
აწარმოვეს. ისინი ამბობდნენ, რომ იმათ, რომლებმაც არ იგემეს
ამბროსია და ნექტარი[5], მოკვდავნი შეიქმნენ. ცხადია, ისინი ამ
სიტყვებს ხმარობდნენ, როგორც მათთვის ცნობილს. მაგრამ ამ
მიზეზების შესახებ მსჯელობით ისინი ჩვენი წარმოდგენის სფეროს
გასცილდნენ. თუ ღმერთები ამბროსიას და ნექტარს სიამოვნებისა-

თვის იყენებდნენ, მაშინ ეს სასმელები არაფრის საწყისები არ
იქნებიან. და თუ იყენებენ არსებობისათვის, როგორღა იქნებიან
უკვდავნი ისინი, რომლებიც საკვებს საჭიროებენ. მაგრამ არ ღირს
იმათი შეხედულებების სერიოზული კვლევა, რომლებიც თავის
აზრებს მითიურ ფორმაში ხვევენ[6].

იმათგან კი, რომლებიც მტკიცებას იყენებენ, უნდა შევეცადოთ
გავიგოთ, თუ რატომაა, რომ ერთი და იმავე მიზეზისაგან წარმო-
შობილი, ზოგი არსებული მარადიული ბუნებისაა, ზოგი კი წარმა-
ვალის. თუ ისინი არც მიზეზებს ასახელებენ და არც გონივრულია
ამის თქმა, ცხადია, რომ არ შეიძლება ამათ[7] ერთი და იგივე საწყი-
სები და მიზეზები ჰქონდეთ.

ემპედოკლესაც კი, რომლის თანმიმდევრობის იმედი ყველაზე
მეტად შეიძლება გვქონოდა, იგივე დაემართა. მან დაუშვა მოვლე-
ნათა წარმავლობის რაღაც თავდაპირველი მიზეზი, მტრობა და
ფიქრობდა, რომ ამასაც შეუძლია, ერთის გარდა, ყველაფრის წარ-
მოშობა. მისი აზრით, ღმერთის გარდა, ყველაფერი მისგან არის
წარმოშობილი. ემპედოკლე ამბობდა: „ყოველივე მისგანაა, რაც
იყო, რაც არის და რაც იქნება. მისგან წარმოიშობიან ხეებიც,
ქალებიცა და მამაკაცებიც, ცხოველებიც, ფრინველებიც, ზღვის
მკვიდრი — თევზები და უკვდავი ღმერთებიც“. რაც უამისოდაც
1000в ცხადია, რადგან როგორც ის ამბობს, მტრობა რომ არ ყოფილიყო
საგნებში, ყოველივე ერთი იქნებოდა. და როდესაც ყოველივე ერ-
თი იყო, მაშინ შური განაპირას იდგა. ამიტომაც აქედან გამომდი-
ნარეობს, რომ ღმერთი, რომელიც ყველაზე ბედნიერია, ყველაზე
ნაკლებ გონიერია იმის გამო, რომ ყოველივეს ვერ შეიცნობს, იმას
ხომ შური არა აქვს. შემეცნება კი მსგავსის მსგავსით შეცნობის
გზით ხორციელდება. ის ამბობს: „მიწით მიწას ვხედავთ, წყლით —
წყალს, ეთერით — ღვთაებრივ ეთერს, ცეცხლით — გამანადგურე-
ბელ ცეცხლს, სიყვარულით — სიყვარულს, მტრობით კი საშინელ
მტრობას“. საიდანაც აშკარად გამომდინარეობს შემდეგი: რომ მას-
თან შური არსებობაზე არა ნაკლებ განადგურების მიზეზია. ისევე,
როგორც მეგობრობა მხოლოდ არსებობის მიზეზი არაა, რადგან
აერთიანებს რა მოვლენების ერთ ნაწილს, დანარჩენს ღუპავს. ამას
გარდა, ცვალებადობის მიზეზიც სხვას არას ნიშნავს, იმის გარდა,
რომ ეს ბუნებრივია. „მაგრამ როდესაც ძლიერი მტრობა თავის
ნაწილებით გაიზარდა, გარკვეული დროის შემდეგ პატივისცემა
მოიპოვა, რაც მას ცვალებადობაში მტკიცე ფიცმა განუსაზღვრა“.
ამრიგად, ემპედოკლე ცვალებადობის აუცილებლობას ამტკიცებს,



მაგრამ ამ აუცილებლობის არავითარ მიზეზს არ ნათელყოფს. ამის-
და მიუხედავად, ის თანმიმდევარია, როდესაც ელემენტებს გარდა,
ყველა არსებულ საგანს წარმავლად აცხადებს და არა ზოგს წარ-
მავლად და ზოგს წარუვლად. ის სიძნელე კი, რომელიც ახლახანს
აღვნიშნეთ, მდგომარეობს იმაში, თუ რატომ არიან ერთნი ასეთნი,
მეორენი კი არა[8], თუ ყველა ისინი ერთი და იგივე საწყისებიდან
არიან წარმოშობილი.

რომ საწყისები მათ ერთი და იგივე არ შეიძლება ჰქონდეთ,
ამაზე უკვე ვთქვით. თუ საწყისები განსხვავებულია, მაშინ სიძნე-
ლეს წარმოადგენს კითხვა იმის შესახებ, წარმავალნი არიან ისინი,
თუ წარუვალნი? თუ წარმავალნი არიან, ცხადია, ისინიც რაღაცი-
საგან უნდა იყვნენ შედგენილნი, რადგან ყველაფერი იშლება იმ
ელემენტებად, რისგანაც შედგება. ამრიგად, გამოდის, რომ საწყი-
სებს სხვა საწყისები უსწრებენ წინ, ეს კი შეუძლებელია, ამ მწკრი-
ვის როგორც დაუსრულებლობის, ისე დასრულებულობის შემ-
თხვევაში.

შემდეგ, როგორ არიან საგნები წარმავალნი, თუ საწყისებიც
წარმავალი აქვთ? მაგრამ თუ საწყისები მარადიული არიან, რატომ
წარმოიშვებიან ამ უკვდავ საწყისთა ერთი ნაწილისაგან მოკვდავი,
მეორე ნაწილისაგან კი — უკვდავი საგნები. ეს უაზრობა კი არაა,
არამედ ან შეუძლებელია, ან დიდ ახსნა-განმარტებას საჭიროებს.
ამათ გარდა, სხვა საწყისების დაძებნას არავინ არ ცდილა, არამედ
ყველაფრის საწყისად ყველა მათ ასახელებდა. ანდა პირველი 1001a
სიძნელის შეხვედრისთანავე ისე იქცეოდნენ, თითქოს ეს რაღაც
უმნიშვნელო ყოფილიყო.

განსახილველად ყველაზე უფრო ძნელი და ჭეშმარიტების შე-
მეცნებისათვის ყველაზე უფრო აუცილებელია გადაწყვეტა საკი-
თხისა იმის შესახებ, რომ არსებული და ერთი არიან თუ არა სა-
განთა არსება, და თვითეული მათგანი არ არიან ერთმანეთისაგან
დამოუკიდებელნი, ერთ შემთხვევაში ერთი, მეორე შემთხვევაში
არსებული, თუ საჭიროა ვიკვლიოთ, თუ რას წარმოადგენს არსი
და ერთი, როგორც სხვადასხვა ბუნების მქონე სუბსტრატი? ზოგს
ისეთი და ზოგს კი ასეთი შეხედულება აქვს მათს ბუნებაზე.

პლატონი და პითაგორელები ამბობენ, რომ არსი და ერთი არის
არა სხვადასხვა, არამედ ერთი და იგივე ბუნებისა, თითქოს ერთსა
და იმავე სუბსტანციას წარმოადგენდეს. ბუნებისმეტყველებმა კი,
მაგალითად, ემპედოკლემ, რომ უფრო ნათელი გახადონ ეს, განმარ-
ტეს, თუ რას წარმოადგენს ერთი. როგორც ჩანს, „ერთი“ ემპედოკ-

ლეს მეგობრობად მიაჩნია, რადგან ის მას ყოველივეს გაერთიანების მიზეზად თვლის. სხვები კი ერთად და არსად ზოგი ცეცხლს თვლის, ზოგი ჰაერს, რისგანაც შედგება და წარმოიშვა, მათი სიტყვით, ყოველი არსებული. ასევე ისინიც, რომლებიც მრავალ საწყის ელემენტს უშვებენ, ამბობენ, რომ ერთი და არსი აუცილებლად იმდენია, რამდენიც საწყისი. გამოდის, რომ თუ ვინმე ერთსა და არსს არ ჩათვლიდა სუბსტანციად, მაშინ არც სხვა რამ ზოგადი იარსებებდა, რადგან ისინი ყველაზე უფრო ზოგადნი არიან და თუ არ არსებობს რაიმე ერთი და არსი თავისთავად, ძნელი იქნებოდა ერთეული საგნების გარდა სხვა რაიმეს არსებობა. გარდა ამისა, თუ ერთი არაა სუბსტანცია, მაშინ ცხადია, არც რიცხვი იქნებოდა საგნებისაგან დამოუკიდებელი რაღაც ბუნება, რადგან რიცხვი ერთეულებისაგან შედგება, ერთეული კი რაღაც ერთია. მაგრამ თუ არსებობს რაღაც თავისთავადი ერთი და არსებული, აუცილებელია, რომ რიცხვთა არსება სწორედ „ერთი“ და „არსებული“ იყოს, რადგან სხვა ზოგადი აღარ იქნება ამათ გარდა.

მაგრამ თუ არსებობს რაღაც თავისთავადი ერთი და არსებული, ძნელი გადასაწყვეტია საკითხი იმის შესახებ, თუ როგორ არსებობს
1001в ამათ გარდა რაღაც სხვა. ვგულისხმობ იმას, თუ როგორ არსებობს ერთზე მეტი საგანი, რადგან არსებულისაგან განსხვავებული სხვა რამ არ უნდა არსებობდეს, რაც გამომდინარეობს პარმენიდეს მოძღვრებიდან, რომ ყოველი არსებული აუცილებლად ერთია და ესაა არსი. მაგრამ ორივე შემთხვევაში გვაქვს სიძნელე, როგორც იმ შემთხვევაში, თუ ერთი არაა სუბსტანცია, ისევე მაშინ, თუ არსებობს თავის თავადი ერთი, რადგან შეუძლებელია, რომ რიცხვი სუბსტანცია იყოს. თუ რატომ არაა ეს სუბსტანცია, ამის შესახებ უკვე ვთქვით. მაგრამ თუ ის არსებობს, მაშინ იგივე სიძნელეები გვექნება არსებულის მიმართ. მაგალითად, თავისთავადი ერთის გარდა რისგან შეიძლება წარმოიშვას სხვა ერთიანი? ამ შემთხვევაში აუცილებელია არაერთის არსებობა. ყოველი არსებული კი არის ან ერთი, ან ბევრი, რომელთა თვითეული შემადგენელი ნაწილი ერთიანია.

შემდეგ, თუ თავის თავადი ერთი განუყოფელია, მაშინ ზენონის აქსიომის მიხედვით, ის არც იარსებებდა, რადგან არც მომატება და არც დაკლება არ გაადიდებდა ან დაამცირებდა მას. ის არ შეიძლება რაიმე არსებული იყოს, რადგან, როგორც ის ამბობს, არსებულს სიდიდე უნდა ჰქონდეს და თუ სიდიდე ექნება, სხეულებრივიც იქნება. ასეთი კი ჭეშმარიტად არსებობს. ყოველივე დანარჩენი კი მომატების შედეგად ზრდის მას ან არა. პირველის



მაგალითია სიბრტყე და ხაზი, მეორისა — წერტილი და ერთიანი. მაგრამ რადგან ის ასე უხეშად მსჯელობს, ამიტომ საჭირო ხდება რაღაც განუყოფელის დაშვება. მაგრამ ამ შემთხვევაშიაც შეიძლებოდა როგორღაც პასუხის გაცემა, რომ მისი მომატება საგანს კი არ გაადიდებდა, არამედ რიცხობრივად გაზრდიდა.

მართლაც, როგორ წარმოიშვება სიდიდე ასეთი ერთისაგან ან ასეთი მრავალი ერთიანისაგან? ეს იგივე იქნებოდა, რომ ხაზი წერტილებისაგან წარმოშობილიყო. მაგრამ თუ ვინმე გაიზიარებს ამ თვალსაზრისს, მიიღებს იმავე შედეგს, რასაც ამტკიცებს ზოგი, რომ რიცხვს ვიღებთ თავისთავადი ერთისაგან და სხვისაგან ანუ არაერთისაგან. მიუხედავად ამისა, საკვლევია ის, თუ რატომ და როგორ ვიღებთ ერთ შემთხვევაში რიცხვს, მეორე შემთხვევაში კი სიდიდეს ისე, თითქოს არაერთი იყოს, როგორც განსხვავებული, ისე ერთი და იმავე ბუნებისა.

ამრიგად, არაა ნათელი, თუ სიდიდე როგორ წარმოიშობა ერთისა და სხვისაგან, ან რიცხვისა და სხვისაგან.

## თავი მეხუთე

ამას მოსდევს საკითხი იმის შესახებ, რომ რიცხვები, სხეულები, სიბრტყეები და წერტილები არიან რაღაც სუბსტანციები თუ არა? თუ არ არიან, მაშინ ხელიდან გვისხლტება შესაძლებლობა იმ საკითხის გადაწყვეტისა, თუ რაა არსებული და რა არის არსებული საგნების არსება? თვისება, მოძრაობა, მიმართება, მდებარეობა და აზრები არ წარმოადგენენ რაღაც სუბსტანციას, რადგან ყველა ისინი ითქმიან რაღაც სუბსტრატის შესახებ და თვითონ კი არასოდეს არ არიან რაიმე კონკრეტული საგანი. მაგრამ საფიქრებელია, რომ სუბსტანციას ყველაზე უფრო მეტად უნდა წარმოადგენდეს წყალი, მიწა, ცეცხლი და ჰაერი, რომელთაგანაც არიან შემდგარი 1002a
რთული სხეულები. მათი თვისებები კი სითბო, სიცივე და სხვა ამგვარი არაა სუბსტანცია. მხოლოდ სხეული, რომელიც ყოველივე ამას განიცდის, რჩება როგორც რაღაც არსებული და სუბსტანცია; მაგრამ სხეული ნაკლებ არის სუბსტანცია, ვიდრე სიბრტყე, სიბრტყე ნაკლებ, ვიდრე ხაზი, ხაზი ნაკლებ, ვიდრე ერთი და წერტილი. რადგან ისინი სხეულს განსაზღვრავენ და როგორც ჩანს, შეუძლიათ უსხეულოდ არსებობა. სხეულს კი უამათოდ არსებობა არ შეუძლია. ამიტომაც წინამორბედი მოაზროვნეების უმრავლესობა სუბს-

ტანციად და არსად თვლიდნენ სხეულს, ყოველივე სხვას კი მის თვისებებად. ამრიგად, მათ სხეულთა საწყისები ყოველივე არსებულის საწყისებად მიაჩნდათ, ხოლო მოგვიანო და ამათზე ბრძენი მოაზროვნენი საწყისებად თვლიდნენ რიცხვებს. მაშინ აღარ იქნება არავითარი სუბსტანცია და არსებული, რადგან მათი შემთხვევითი თვისებები არ იმსახურებენ ამ სახელს. მაგრამ თუ მივიღებთ, რომ სუბსტანციას სხეულზე უფრო მეტად სიგრძე და წერტილი წარმოადგენს, და იმას კი აღარ ვაქცევთ ყურადღებას, თუ როგორი სხეულები არიან ისინი, რადგან შეუძლებელია, რომ ისინი შეგრძნებადი სხეულები იყვნენ, მაშინ აღარ იარსებებს არავითარი სუბსტანცია. როგორც ჩანს, ყველა ისინი სხეულის დანაყოფებს უფრო წარმოადგენენ, ერთი სიბრტყით, მეორე სიღრმით, მესამე სიგრძით. გარდა ამისა, სხეულში შეიძლება მოთავსდეს ნებისმიერი ფორმა. ამრიგად, თუ ქვაში არაა ჰერმესი[1], არც კუბის ნახევარი იქნება კუბში, როგორც რაღაც განსაზღვრული სიდიდე და არც სიბრტყე[2]. და თუ მასში ნებისმიერი ფორმაა, მაშინ მასში კუბის ნახევარის გამომხატველი ფორმაც იქნება. იგივე შეიძლება ითქვას ხაზის, წერტილისა და ერთის შესახებ.

ამრიგად, თუ ყველაზე მეტად სხეულია სუბსტანცია, მაშინ ამა-
ზე უფრო მეტად ესენი[3] იქნებიან. მაგრამ თუ ესენი არ არიან
სუბსტანცია და არც რაიმეს არსებას წარმოადგენენ, ამ შემთხვე-
ვაში ჩვენ ხელიდან გვისხლტება, თუ რაა არსებული და საგანთა
არსება. გარდა ზემოთქმულისა, ამ თეორიიდან[4] წარმოშობისა და
დალუპვის შესახებ მრავალი შეუსაბამო შედეგი გამომდინარეობს.
საფიქრებელია, რომ თუ სუბსტანცია წინათ არ არსებობდა, ახლა
კი არსებობს, ან ადრე იყო და შემდეგში კი აღარ იქნება, ეს ხდე-
ბა წარმოშობისა და დალუპვის გამო. წერტილები, ხაზები და სიბრ-
1002b ტყეები კი თუმცა ხან არსებობენ და ხან კი არა, მაგრამ მათი არც
წარმოშობა და არც მოსპობა არ შეიძლება. სხეულები ხან უკავ-
შირდებიან და ხან შორდებიან ერთმანეთს, ამავე დროს შეკავში-
რებისას ერთი ხდებიან, დაშორებისას კი — ორი. ამრიგად, შე-
კავშირებისას აღარ არსებობენ, არამედ მოისპნენ, ხოლო დაშორე-
ბისას არსებობენ არა ისე, როგორც წინათ, რადგან განუყოფე-
ლი წერტილი ორად ვერ გაიყოფება. მაგრამ თუ წარმოიშო-
ბიან და ისპობიან, რაიმესაგან უნდა წარმოიშვნენ. დაახლოებით,
იგივე მდგომარეობაა დროში „ახლას“ მიმართ, არც ის წარმოიშო-
ბა და ისპობა, მაგრამ არ წარმოადგენს რა რაიმე სუბსტანციას, ისე
მოჩანს რომ თითქოს ყოველთვის სხვა იყოს. ცხადია, რომ იგივე



მდგომარეობაა წერტილებსა, ხაზებსა და სიბრტყეებში. მათზე იგი-
ვე შეიძლება ითქვას, რომ ყველა ისინი ერთნაირად ან საზღვრე-
ბია, ან დანაყოფები.

## თავი მეექვსე

საერთოდ, შეიძლება ვინმემ დასვას კითხვა იმის შესახებ, რომ რატომ უნდა ვეძიოთ შეგრძნებადი საგნებისა და შუალედი სფეროს გარდა, სხვა რამ, როგორც მაგალითად, იდეა[1]. შეიძლება იმიტომ, რომ მათემატიკური რიცხვები და აქ არსებული საგნები განსხვავდებიან ერთმანეთისაგან, მაგრამ არა იმით, რომ ისინი ერთი სახისანი მრავალნი არიან. ასე რომ, მათ განსაზღვრული რაოდენობის საწყისები არ ექნებათ, როგორც ჩვენი[2] ასოების საწყისები სახით არიან განსაზღვრული და არა რიცხვით. თუ არ მივიღებთ მხედველობაში გარკვეული მარცვლის ან გარკვეული ბგერის საწყისებს, რომელთა საწყისები რიცხობრივადაც განსაზღვრული არიან. ასევეა შუალედ სფეროშიც, სადაც ერთი და იმავე სახის მოვლენები განუსაზღვრელად ბევრნი არიან.

ამრიგად, თუ შეგრძნებადი საგნებისა და მათემატიკური რიცხვების გარდა სხვა რამ არ არსებობს, მაგალითად, იდეები, რასაც ზოგიერთი ამბობს, მაშინ გვექნება არა რიცხვით, არამედ სახით ერთი საწყისი. და ასევე არსებულ საგანთა საწყისებიც რიცხვით კი არ იქნებიან განსაზღვრული, არამედ სახით. მაგრამ თუ ეს აუცილებელია, მაშინ აუცილებელია იდეების დაშვებაც, თუმცა ისინი გარკვევით არ ამბობენ ამას, მაგრამ ის, რაც მათ სურთ თქვან, აუცილებლად შემდეგია: თვითეული იდეა რაღაც სუბსტანციაა, თანაც არა შემთხვევითი. მაგრამ თუ დავუშვებთ იდეებს, როგორც ერთს რიცხვით და არა სახით, აქედან აუცილებლად გამომდინარეობს ის დაბრკოლებები, რომელთა შესახებ უკვე ვილაპარაკეთ.

ამას უკავშირდება კითხვა იმის შესახებ, საწყისები შესაძლებ-
ლობაში არსებობენ, თუ როგორღაც სხვაგვარად, მაშინ საწყისებ- 1003a
ზე უფრო ადრე სხვა რაღაც იარსებებს. მაგალითად, ეს მიზეზები
თავდაპირველად შესაძლებლობაში არსებობენ, თუმცა აუცილე-
ბელი არაა ყოველნაირი შესაძლებლობის არსებობა. თუ ელე-
მენტები შესაძლებლობაში არსებობენ, შეიძლება მოხდეს ის, რომ
არც ერთი მათგანი არ გადავიდეს რეალურ არსებობაში. შესაძ-

ლებლობაში კი ისიც არსებობს, რაც ჯერ არ არსებობს. ხოლო წარმოიშვება ის, რაც არ არსებობს, მაგრამ ის, რაც შეუძლებელია, არასოდეს არ წარმოიშვება[3].

საწყისების შესახებ გადასაწყვეტია ეს საკითხი და აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, ზოგადნი არიან ისინი, თუ როგორც ვთქვით, კონკრეტულნი? თუ ისინი ზოგადნი არიან, სუბსტანციები არ იქნებიან, რადგან არც ერთი ზოგადი არ ნიშნავს საგანს, არამედ თვისებას. სუბსტანცია კი კონკრეტული საგანია. თუ ზოგადი რაიმე კონკრეტული საგანია, მაშინ სოკრატე რამდენიმე ცოცხალი არსება იქნება, თვით სოკრატე, ადამიანი და ცხოველი, რადგან თვითეული ამათგანი გამოხატავს რაღაც საგანსა და ერთს.

ამრიგად, თუ საწყისები ზოგადნი არიან, აქედან ასეთი შედეგები გამომდინარეობს. მაგრამ თუ არ არიან ზოგადნი, არამედ კონკრეტულ საგნებს წარმოადგენენ, მაშინ შეუცნობელნი იქნებოდნენ, რადგან ყოველგვარი ცოდნის ობიექტი ზოგადია[4]. ასე რომ, თუ საწყისების ცოდნა საჭიროა, ამ შემთხვევაში საწყისებზე წინ უნდა ყოფილიყო სხვა საწყისები ზოგადი ხასიათისა.

# წიგნი მეოთხე

## თავი პირველი

არსებობს რაღაც მეცნიერება, რომელიც განიხილავს არსებულს, როგორც არსებულს და იმას, რაც მას თავისთავად ახასიათებს. ის არაა არც ერთი კერძო მეცნიერებათაგანი, რადგან არც ერთი მათგანი არ სწავლობს ზოგადად არსებულს, როგორც არსებულს, არამედ გამოჰყოფს მის რომელიმე ნაწილს და იკვლევს მის შემთხვევით ნიშნებს, როგორც, მაგალითად, მათემატიკური მეცნიერებანი. რადგან საწყისებსა და უკანასკნელ მიზეზებს ვეძებთ, ცხადია, რომ ისინი რაღაც თავისთავად ბუნებას უნდა წარმოადგენდნენ. ამრიგად, ვინც არსებულთა ელემენტებს ეძებს, ის აუცილებლად ისეთ საწყისებს ეძებს, რაც არა შემთხვევით, არამედ ჭეშმარიტად არსებული საგნების ელემენტებია. ასევე ვეძებთ ჩვენც არსებულის, როგორც არსებულის, პირველ მიზეზებს.

## თავი მეორე

არსებულს მრავალი მნიშვნელობა აქვს, მაგრამ ის ყოველთვის ერთსა და იმავე ბუნებას ნიშნავს და არა ჰომონიმებს, როგორც მაგალითად, ყოველი მსჯელობა ჯანმრთელობაზე ეხება ჯანმრთელობას თავისთავად: ან ჯანმრთელობის დაცვას, ან მის აღდგენას,
ან მის გამოვლენასა და ადამიანის გამოჯანმრთელების უნარს. ასეთ- 1003в
სავე მიმართებაშია მსჯელობა მკურნალობის შესახებ მკურნალობის ხელოვნებასთან. ერთ შემთხვევაში ის ეხება მკურნალობის ხელოვნებას, როგორც ასეთს, მეორე შემთხვევაში მისდამი მიდრეკილებას, მესამე შემთხვევაში ამ ხელოვნების შედეგებს. ასევე ყველა სხვა ამგვარ შემთხვევაში.

არსებულზე მრავალი მნიშვნელობით შეიძლება ვილაპარაკოთ,
მაგრამ ყოველთვის ერთი საწყისი გვაქვს მხედველობაში. ის შეიძ-
ლება ნიშნავდეს სუბსტანციას, მის მდგომარეობას, მისკენ მისას-
ვლელს, მის მოსპობას, მის რაიმე ნაკლს, თვით სუბსტანციის
შემქმნელს და წარმომშობს, მასთან დამოკიდებულებაში მყოფს,
სუბსტანციის რაიმე თვისების ან თვით სუბსტანციის უარყოფას.
ასევე არარსებულის შესახებ ვამბობთ, რომ ის არსებობს, როგორც
არარსებული. ისე როგორც ყოველივე, რაც ჯანმრთელობას შეე-
ხება, ერთი მეცნიერების საგანია, ასევეა ყველა სხვა შემთხვევა-
შიაც. რადგან ერთი მეცნიერების შესწავლის ობიექტია არა მხო-
ლოდ თავისთავადი ერთი, არამედ ისიც, რაც ამ ერთის ბუნებას
ეხება და ყოველივე ზემოთქმულიც ხომ როგორღაც ერთს ეხებო-
და. ცხადია, რომ არსებული როგორც არსებული, ერთი მეცნიერე-
ბის საგანია. მეცნიერება კი ყოველთვის პირველს ეხება, უმთავრე-
სად იმას, საიდანაც გამომდინარეობს ყოველივე სხვა და რომელზე-
დაც ითქმიან ისინი. და თუ ეს სუბსტანციაა, მაშინ ფილოსოფოსმა
უნდა იცოდეს სუბსტანციათა საწყისები და მიზეზები.
ერთი გვარის ყველა მოვლენას ეხება ერთი შეგრძნების ორგა-
ნო და ერთი მეცნიერება. მაგალითად, გრამატიკა ერთია, მაგრამ
ყველა ბგერას სწავლობს. ამიტომაც არსებულის, როგორც არსებუ-
ლის, სახეებს ერთი მეცნიერება უნდა სწავლობდეს, არსებულის
სახეებს კი ამ მეცნიერების — სახეები. არსებული და ერთი ერთი
და იმავე ბუნებისა არიან, რადგან ერთიმეორეს მისდევენ, რო-
გორც საწყისი და მიზეზი და არა როგორც მხოლოდ ერთი და იმავე
სახელწოდების მქონენი. არავითარი მნიშვნელობა არა აქვს იმას,
თუ ჩვენ მათ ასეთად არ ჩავთვლით. პირიქით, ეს ჩვენთვის უფრო
მეტად ხელსაყრელია, რადგან სულ ერთია, ვიტყვით ჩვენ „ერთ
ადამიანს“ და „ადამიანს“, თუ „არსებულ ადამიანს“ და „ადამიანს“.
ასევე „ერთი ადამიანის“ გაორმაგებული გამოთქმა „ერთი არსე-
ბული ადამიანი“ სხვას არას ნიშნავს, თუ არა იმასვე. ცხადია, იგივე
უნდა ითქვას არსებულის წარმოშობისა და დაღუპვის შემთხვევა-
ში და „ერთის“ მიმართაც. ამრიგად, ცხადია, ასეთ შემთხვე-
ვებში სიტყვა „არსებულის“ მიმატება მნიშვნელობას არ სცვლის
და „ერთი“, „არსებულის“ გარდა, სხვა არა არის რა. ასევე თვი-
თეული სუბსტანცია შემთხვევით არაა არც „ერთი“ და არც „არსე-
ბული“. ასე რომ, რამდენი გვარიცაა აქვს ერთს, იმდენივე არსე-
ბულს. არსებულის გვარებს კი მაგალითად, იგივეობას, მსგავსე-
ბას და სხვა ამდაგვარს ერთი მეცნიერება სწავლობს, თითქმის ყვე-



ლა სახის წინააღმდეგობაც იმავე საწყისებზე დაიყვანება — ეს მე 1004a
დადგენილი მაქვს ჩემს „წინააღმდეგობათა მიმოხილვაში“ და
ფილოსოფიასაც იმდენივე ნაწილები აქვს, რამდენიც სუბსტან-
ციებია. ასე რომ, მათ აუცილებლად უნდა ჰქონდეთ რაღაც პირველი
და მომდევნო. რადგან არსებული და ერთი იყოფიან გვარებად,
ამიტომ არსებობენ მათი შესატყვისი მეცნიერებანიც. ფილოსო-
ფიაზე იგივე ითქმის, რაც მათემატიკაზე, მათემატიკასაც აქვს ნაწი-
ლები: პირველი, მეორე და ასე შემდეგ.
რადგან ერთი და იგივე მეცნიერება სწავლობს მოპირდაპირე
მოვლენებს, ერთს კი სიმრავლე უპირისპირდება, ამიტომ როგორც
უარყოფას, ისე ნაკლს ერთი მეცნიერება ეხება, რადგან ორივე
შემთხვევაში განსახილველია ერთი, რომელსაც ეხება უარყოფაცა
და ნაკლიც. ჩვენ ან მარტივად ვამბობთ, რომ არ არსებობს ის, ან
რომელიმე გვარის მიხედვით, სადაც ერთს ახასიათებს რაიმე
სახესხვაობა. ეს მას უარყოფასთან ერთად აქვს. არქონება ხომ
უარყოფაა. ხოლო თვისების დაკარგვისას კი რჩება რაღაც სუბს-
ტრატი — ბუნება, რომელზეც ვამბობთ, რომ თვისება დაკარგა.
ერთს კი ბევრი რამ უპირისპირდება. ამრიგად, ზემოთქმულის საწი-
ნააღმდეგო ცნებებიც: სხვა, არამსგავსი, არატოლი და ყოველივე
სხვა, რაც ან ამავე საწყისებს, ან ერთსა და მრავალს ეხება, არის
ზემოდასახელებული მეცნიერების საგანი. იგულისხმება აგრეთვე
დაპირისპირება. დაპირისპირება კი რაღაც განსხვავებაა. განსხვავება
კი სხვად ყოფნას ნიშნავს. ამრიგად, როდესაც ვამბობთ, რომ ერთს
მრავალი მნიშვნელობა აქვს, ის მრავალნაირადაც გამოითქმის.
მაგრამ ყველაფერს ამას ერთი მეცნიერება სწავლობს. ის მაშინ
კი არ არის მრავალი მეცნიერების ობიექტი, როდესაც მას მრავა-
ლი მნიშვნელობა აქვს, არამედ მაშინ, როდესაც მსჯელობა არ
ეხება „ერთს“ ან „ერთზე“ არ დაიყვანება. მაგრამ რადგანაც
ყოველივე პირველზე დაიყვანება, მაგალითად, რაც ერთზე ითქმის,
დაიყვანება პირველ ერთზე, ამიტომ იგივე უნდა ვთქვათ ერთსა და
იმავეზე, სხვაზე და საწინააღმდეგოზე. ამრიგად, განვიხილავთ რა,
თუ რამდენი მნიშვნელობა აქვს თვითეულ ამათგანს, უნდა განვ-
საზღვროთ, თუ რა დამოკიდებულებაშია ერთი თვითეულ ამ კატე-
გორიასთან და რა მნიშვნელობით იხმარებიან ისინი მასზე. ისინი
გამოხატავენ ან მის ქონებას, ან მოქმედებას, ასევე სხვა შემთხვე-
ვაშიც.
ცხადია, როგორც ეს უკვე ნათქვამი იყო „პრობლემებში“, რომ
როგორც ამას, ისევე სუბსტანციებსაც ერთი მეცნიერება სწავ-
ლობს. ეს განხილულია „პრობლემებში“. ყოველივე ამის შესწავ-

1004в ლის უნარი უნდა ჰქონდეს ფილოსოფოსს. მაგრამ თუ ეს ფილოსოფოსის საქმე არაა, მაშინ ვინ უნდა იკვლიოს, რომ „მჯდარი სოკრატე“ და „სოკრატე“ ერთი და იგივეა, თუ ერთმანეთისადმი დაპირისპირებული? ან ის, თუ რაა დაპირისპირება და რამდენი მნიშვნელობა აქვს მას? ასევე ყველა სხვა ამდაგვარი მოვლენები. თუ ყველა ისინი არიან თვისებები თავისთავად ერთისა და არსებულის, როგორც ასეთის და არა რამდენადაც ის ან რიცხვებია, ან ხაზებია, ან ცეცხლი, ცხადია, რომ ზემოთქმულ მეცნიერებას ეხება როგორც არსების, ისე მისი თვისებების შესწავლა. ისინი, ვინც ამას იკვლევდნენ, იმაში კი არ სცდებოდნენ, რომ ისინი მათ არ იკვლევდნენ, როგორც ფილოსოფოსნი, არამედ იმაში, რომ პირველ სუბსტანციას არ აქცევდნენ ყურადღებას, მაშინ როდესაც რიცხვს, როგორც რიცხვს, აქვს მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი თვისებები: სიკენტე — სილუწე, ფარდობითობა, ტოლობა-მეტნაკლებობა. ეს თვისებები ახასიათებთ რიცხვებს, როგორც თავისთავად, ისე ერთმანეთთან მიმართებაში. ასევე სხეულს, როგორც უძრავს, ისე მოძრავს, როგორც უწონადს, ისე წონის მქონეს სხვა თავისებურებებიც აქვს. არსებულსაც, როგორც არსებულს, აქვს რაღაც თავისებურებები და სწორედ ესაა ის, რის შესახებაც უნდა დაადგინოს ჭეშმარიტება ფილოსოფოსმა. ამას ამტკიცებს ის, რომ როგორც დიალექტიკოსები, ისე სოფისტები ფილოსოფოსის ნიღაბს ატარებენ, მაგრამ სოფისტიკა მხოლოდ მოჩვენებითი სიბრძნეა, დიალექტიკოსები კი ყველაფერზე მსჯელობენ, ყველაფრისათვის კი საერთოა არსებობა და მასზე მიტომ მსჯელობენ, რომ ეს ფილოსოფიისათვის სპეციფიკური ობიექტია. დიალექტიკა და სოფისტიკა იმავე სფეროს ეხებიან, რასაც ფილოსოფია, მაგრამ ფილოსოფია განსხვავდება დიალექტიკისაგან კვლევის მეთოდით, სოფისტიკისაგან ცხოვრების პრინციპების შერჩევით. დიალექტიკა ცდებს აკეთებს იმ ობიექტებზე, რასაც ფილოსოფია შეიცნობს, სოფისტიკა კი მოჩვენებითი და არა ნამდვილი მეცნიერებაა.

შემდეგ, ერთმანეთისადმი დაპირისპირებულ წყვილთა ერთ-ერთი მხარეა „ნაკლი“, მაგრამ ყველა ისინი დაიყვანებიან არსებულსა და არარსებულზე, ერთსა და მრავალზე; მაგალითად, უძრაობა — ერთზე, მოძრაობა — მრავალზე. ყველა დაახლოებით ერთი აზრისაა იმის შესახებ, რომ არსებული და არსება ყოველთვის დაპირისპირებულ ელემენტთაგან შესდგება. ყოველ შემთხვევაში, ყველა აღიარებს ასეთ დაპირისპირებულ საწყისებს: ზოგი — კენტსა და ლუწს, ზოგი — თბილსა და ცივს, ზოგი — საზღ-



ვარსა და უსაზღვროს, ზოგი — მეგობრობასა და მტრობას. ყველა
სხვა საწყისებიც, როგორც ჩანს, ერთსა და მრავალზე დაიყვანე- 1005a
ბიან. მე მხედველობაში მაქვს ჩემს მიერ მიკვლეული დაყვანა. ის საწყისებიც, რომლებიც სხვებმა დაუშვეს, მთლიანად ამ გვარში ექცევა. აქედან ცხადია, რომ არსებულს, როგორც არსებულს, ერთი მეცნიერება სწავლობს, რადგან ყველაფერი არის ან წინააღმდეგობა, ან წინააღმდეგობისაგან შესდგება. წინააღმდეგობის საწყისები კი ერთი და სიმრავლეა, რაც ერთი მეცნიერების ობიექტია, სულ ერთია, აქვს მას ერთი მნიშვნელობა, თუ არა, რასაც სინამდვილეშიც აქვს ადგილი. მაგრამ თუ ერთს მრავალი მნიშვნელობა აქვს, ყოველივე, თვით ერთმანეთის საწინააღმდეგო ცნებებიც კი ითქმის მასზე, როგორც პირველზე. ამიტომ, თუ არ არსებობს ზოგადი და ერთი, მოცემული საგნებში ან მათგან დამოუკიდებლად, მაშინაც ზოგი რამ მაინც ერთს ეხება, ზოგი კი მისგან გამომდინარეობს. ამიტომაც გეომეტრი არ იკვლევს იმას, თუ რა არის დაპირისპირება, დასრულებული ერთი არსებული, იგივეობრივი და განსხვავებული და თუ განიხილავს, განიხილავს პირობითად.

ამრიგად, ერთი მეცნიერების საქმეა არსებულის, როგორც არსებულის და მისი, როგორც არსებულის, თვისებების შესწავლა. ისიც ცხადია, რომ ის არა მხოლოდ სუბსტანციებს სწავლობს, არამედ მის თვისებებსაც, როგორც ზემოთქმულთ, ისე წინამორბედთა და მომდევნოთ, გვარებსა და სახეებს, მთელსა და ნაწილებს და ყოველივე სხვა ამდაგვარს.

## თავი მესამე

ახლა უნდა შევეხოთ საკითხს იმის შესახებ, რომ ერთი და იგივე, თუ სხვადასხვა მეცნიერების საგანია ე. წ. მათემატიკური აქსიომები და მათემატიკური ხასიათის მოვლენები. ცხადია, რომ მათი განხილვა არის ერთი მეცნიერების საგანი, კერძოდ, იმ მეცნიერებისა, რომელიც ფილოსოფოსს ეკუთვნის და სწორედ ამის განხილვაა საჭირო. ეს აქსიომები ახასიათებს ყველა სახის სუბსტანციას და არა სხვებისაგან დამოუკიდებლად არსებულ რაღაც განსაკუთრებულ გვარს. ყველა იყენებს მათ, რადგან ისინი ახასიათებენ არსებულს, როგორც არსებულს. ყოველი გვარი კი არსებულია, და იყენებენ მათ იმდენად, რამდენადაც ეს საკმარისია

მათთვის იმ გვარის ფარგლებში, სადაც მტკიცებას მიმართავენ.
ამრიგად, ცხადია, რომ რადგან არსებობა ყველას ახასიათებს, ამი-
ტომ ის ყველასათვის საერთო უნდა იყოს და ამიტომ ვინც სწავლობს
არსებულს, როგორც არსებულს, მან ეს აქსიომებიც უნდა შეის-
წავლოს. ამიტომაც არც ერთი სპეციალური მეცნიერების წარ-
მომადგენელი, ვერც გეომეტრი, ვერც მათემატიკოსი, გარდა ზოგი-
ერთი ფიზიკოსისა, ვერ ბედავს იმის თქმას, ჭეშმარიტნი არიან თუ
არა ისინი. და ეს სრულიად მართებულია. რადგან მათ ეგონათ
რომ დაკვირვებას აწარმოებდნენ მთელს ბუნებასა და არსებულზე.
1005в მაგრამ არსებობს ფიზიკაზე მაღლა მდგომი რაღაც მეცნიერება
(რადგან ბუნება არსებულის ერთ-ერთი სახეა), ზოგადი და პირვე-
ლი სუბსტანციის შემსწავლელი, რომელიც აქსიომებსაც იკვლევს.
ფიზიკა კი, თუმცა რაღაც სიბრძნეა, მაგრამ არა პირველი. ისინი
კი, რომლებიც ცდილობდნენ დაედგინათ, თუ როგორ ვიღებთ
ჭეშმარიტებას, არ ითვალისწინებენ „ანალიტიკებს“. საჭირო კია,
რომ მათ ხელი მოჰკიდონ ამას „ანალიტიკების“ წინასწარი შეს-
წავლის შემდეგ და არ აწარმოებდნენ კვლევას მხოლოდ მის შესა-
ხებ განაგონით. რომ ფილოსოფოსის საქმეა, როგორც ყოველგვა-
რი სუბსტანციის ბუნების შესწავლა, ისე სილოგიზმის საფუძვლე-
ბის კვლევა, ეს ცხადია, რადგან ყველაზე უკეთ მცოდნეს შეჰფე-
რის, როგორც ყველა გვარის, ისე არსებულის, როგორც არსებუ-
ლის, ყველაზე მყარი საწყისების კვლევა. ასეთი კი ფილოსოფოსია.
ყოველივეს ურყევი საწყისები კი ისინია, რომელთა შესახებ
შეცდომა შეუძლებელია. ისინი ყველაზე უკეთ შეცნობადნი
(რადგან ყველა სცდება იმაში, რასაც ვერ შეიცნობს) და უპირობო
არიან. რომ ამ საწყისების ცოდნა აუცილებელია იმისათვის,
ვისაც ნებისმიერი არსებულის შეცნობა სურს, ჰიპოთეზა არაა.
მაგრამ, თუ რის ცოდნაა საჭირო მისთვის, ვინც რაიმეს სწავლობს,
ეს მას თავიდანვე უნდა ჰქონდეს აუცილებლად გარკვეული. რომ
ყველაფრის საწყისი ყველაზე უფრო მეტად მყარია, ეს ნათელია.
მაგრამ თუ რას წარმოადგენს ის, ამის შესახებ ახლა ვიმსჯელებთ.

ერთი და იგივე ერთსა და იმავე დროს ერთსა და იმავე მიმარ-
თებაში ერთსა და იმავე საგანს არ შეიძლება ახასიათებდეს და
არც ახასიათებდეს. რა განსაზღვრებებიც უნდა დამატებოდა ამ
დებულებას ლოგიკური სიძნელეების თავიდან აცილების მიზნით,
წინასწარ უკვე დავუმატეთ, ის ყველაზე ურყევი საფუძველია,
რადგან ზემოტანილი განსაზღვრება მას უდგება. მართლაც,
რომელი საგანიც არ უნდა ავიღოთ, შეუძლებელია რომ ის არსე-



ბობდეს და არც არსებობდეს, როგორც ზოგიერთის აზრით,
ამტკიცებენ ჰერაკლიტეს მიმდევრები. არაა აუცილებელი, რომ
დავიჯეროთ ყველაფერი, ვინც კი რამეს იტყვის, რადგან შეუძლე-
ბელია, რომ ერთსა და იმავე მოვლენას საწინააღმდეგო თვისებები
ახასიათებდეს. ამით ერთხელ კიდევ მტკიცდება ის, რაც ჩვენ
წინასწარ ვარაუდით უკვე დავუშვით. მართალია, წინააღმდეგობის
ერთი მხარე მეორეს უპირისპირდება, მაგრამ, ცხადია, შეუძლებე-
ლია დაუშვათ, რომ ერთი და იგივე არსებობს და არც არსებობს
ერთსა და იმავე დროს, რადგან ვინც სცდება, მას ერთდროულად
ორი ერთმანეთის საწინააღმდეგო აზრი აქვს. ამიტომ ყველა, ვინც
რაიმეს ამტკიცებს, ამ უკიდურეს დებულებას ემყარება, რომელიც
ბუნებრივად ყველა სხვა აქსიომების საფუძველია.

## თავი მეოთხე

არსებობენ ისეთი მოაზროვნენიც, რომლებიც როგორცა 1006a
ვთქვით, ამბობენ, რომ ერთი და იგივე არის და არც არის და სჯერათ
კიდევაც ეს[1]. ამ შეხედულებას ბევრი ბუნებისმეტყველიც იზია-
რებს. ჩვენ კი ახლახანს მივიღეთ, რომ არ შეიძლება არსებული
ერთდროულად იყოს და არც იყოს, და ამიტომაც ეს დებულება
საწყისთა შორის ყველაზე ურყევად მივიჩნიეთ. ზოგი კი უცოდი-
ნარობის გამო მოითხოვს ამ დებულების მტკიცებასაც. მართლაც,
უვიცობაა არცოდნა იმისა, თუ რის მტკიცებაა საჭირო და რის არა.
საერთოდ, ყველაფრის მტკიცება შეუძლებელია, რადგან ეს უსას-
რულობაში წაგვიყვანდა[2] და დასაბუთება მაინც არ გვექნებოდა.
მაგრამ თუ ზოგი რამის მტკიცება არაა საჭირო, ისინი ვერ გვეტყ-
ვიან, რომელია ყველაზე უფრო მეტად ასეთი საწყისი. მოკამათის
ნათქვამში, თუ მას რაიმე გარკვეული აზრი აქვს, იმის მხილება,
რომ ეს შეუძლებელია, არის არაპირდაპირი დასაბუთება. მაგრამ
თუ ის არაფერს ამბობს, სასაცილოა აზრი ვეძებოთ იმაში, რაშიც,
როგორც ასეთში, არავითარი აზრი არაა. ასეთი ადამიანი მცენა-
რეს ჰგავს. არაპირდაპირსა და ჩვეულებრივ დასაბუთებას შორის
ის განსხვავებაა, რომ ვინც ამ უკანასკნელს მიმართავს, როგორც
ჩანს, დასაწყისიდანვე მტკიცებას იყენებს. პირველი კი ამავე
მდგომარეობაში მიმართავს არა მტკიცებას, არამედ მხილებას[3].
ყველა ასეთ შემთხვევაში უნდა დავიწყოთ არა იმის მოთხოვნით,
რომ მოწინააღმდეგემ თქვას რაიმეზე, რომ ის არსებობს, ან არ

არსებობს (ეს თავიდანვე იმის მიღება იქნებოდა, რასაც დასაბუთება სჭირდება), არამედ იმის მოთხოვნით, რომ ის როგორც თავისთვის, ისე სხვისთვის რაღაც გარკვეულზე მსჯელობდეს. ეს კი აუცილებელია, თუ მას რაიმეს თქმა სურს. წინააღმდეგ შემთხვევაში ის ვერც თავისთვის და ვერც სხვისთვის ვერაფერს გარკვევით ვერ იტყვის. ასეთ შემთხვევაში შესაძლებელი იქნებოდა მტკიცებაც, რადგან მას რაღაც განსაზღვრული ექნებოდა მხედველობაში. მიზეზი ამისა ის კი არაა, ვინც ამტკიცებს, არამედ მოწინააღმდეგე, რომელიც იმ დებულებას იყენებს, რომელსაც უარყოფს. გარდა ამისა, ვინც ამას უშვებს, იმასაც უშვებს, რომ არსებობს რაღაც ჭეშმარიტება დასაბუთების გარეშე. მაგალითად, დებულება იმის შესახებ, რომ შეუძლებელია ყოველივე ასე იყოს და არც იყოს[4].

უპირველესად ყოვლისა, ცხადია, ჭეშმარიტია ის, რომ გამოთქმა „არსებობს“ ან „არ არსებობს“ რაღაცას ნიშნავს და არ შეიძლება, რომ ყოველივე ასე იყოს და არც იყოს. შემდეგ, თუ „ადამიანს“ ერთი მნიშვნელობა აქვს, ის შესაძლებელია, „ორფეხა ცხოველს“ ნიშნავდეს. ერთ მნიშვნელობაში შემდეგს ვგულისხმობ: თუ ის ნიშნავს „ადამიანს“, როგორც ადამიანს, ამ შემთხვევაში ეს „ადამიანად ყოფნა“ იქნება. მდგომარეობას არ სცვლის ის, თუ მას ბევრი მნიშვნელობა აღმოაჩნდება, მთავარია, რომ ამ მნიშვნე-
1006в ლობათა რიცხვი განსაზღვრული იყოს, რადგან ყოველ მნიშვნელობას განსხვავებულ სახელს დავარქმევდით. მე იმის თქმა მინდა, რომ თუ ვინმე ამბობს, რომ „ადამიანს“ აქვს არა ერთი, არამედ მრავალი მნიშვნელობა, რომელთაგან ერთი „ორფეხა ცხოველია“ და ამას გარდა, კიდევ სხვა მრავალი მნიშვნელობები, ოღონდ რიცხვით განსაზღვრული, მაშინ საჭირო იქნებოდა თვითეული მნიშვნელობისათვის ცალკე სახელწოდების გამონახვა. ასე რომ არ მოვქცეულიყავით, არამედ დაგვეშვა, რომ ცნებებს განუსაზღვრელი მნიშვნელობა აქვთ, ცხადია, რომ ურთიერთგაგება შეუძლებელი იქნებოდა. რადგან ერთი მნიშვნელობის არქონება არც ერთი მნიშვნელობის არქონებას ნიშნავს. ხოლო თუ სიტყვებს არავითარი მნიშვნელობა არა აქვთ, ისპობა ერთმანეთის და კიდევ მეტი, თავის თავის ჭეშმარიტი გაგების შესაძლებლობაც კი, რადგან აზროვნება შეუძლებელია რაღაც იგივეობრივის მოაზრების გარეშე. და თუ ეს ასეა, მაშინ ყოველ ცალკე აღებულ საგანს ცალკე სახელიც უნდა დაერქვას.

ამრიგად, როგორც თავიდანვე ვთქვით, თუ სიტყვას რაიმე



მნიშვნელობა აქვს, ეს მნიშვნელობა ერთია და შეუძლებელია, რომ „ადამიანის არსებობა“ „ადამიანის არარსებობას“ ნიშნავდეს, თუ „ადამიანი“ არა მხოლოდ ერთთან მიმართებას გამოხატავს, არამედ ერთ აზრსაც. მაგრამ ერთი არაა იგივე, რაც ერთთან მიმართებაში ყოფნა, წინააღმდეგ შემთხვევაში, როგორც „განათლებულს“, ისე „თეთრსა“ და „ადამიანს“ ერთი და იგივე მნიშვნელობა ექნებოდათ. და ამრიგად, ყველაფერი ერთი იქნებოდა, როგორც სინონიმები. არსებობა და არარსებობა, ერთი და იგივე არაა, არამედ ისინი მხოლოდ ომონიმები შეიძლება იყვნენ. მაგალითად, იმისთვის, რასაც ჩვენ „ადამიანს“ ვუწოდებთ, სხვებს შეიძლება „არაადამიანი“ ეწოდებიათ. მაგრამ სადაო ეს კი არაა, რომ ერთსა და იმავე მოვლენას შეიძლება თუ არა ვუწოდოთ ერთი და იგივე სახელი ადამიანისა, არამედ საგანი თვითონ. მაგრამ თუ „ადამიანს“ და „არაადამიანს“ სხვადასხვა მნიშვნელობა არა აქვთ, ცხადია, სხვადასხვა არ იქნებოდა „ადამიანად ყოფნა“ და „ადამიანად არყოფნა“. ასე რომ, „ადამიანად ყოფნა“ იგივე იქნებოდა, რაც „არყოფნა ადამიანად“, რადგან ობიექტი ერთი იქნებოდა. ერთად ყოფნა კი იმასვე ნიშნავს, რასაც ტანისამოსი და ქსოვილი, თუ ცნება ერთია. თუ ეს ერთი და იგივეა, მაშინ ერთი და იგივე მნიშვნელობა ექნებათ „ადამიანად ყოფნას“ და „არყოფნას ადამიანად“. მაგრამ ჩვენ დავამტკიცეთ, რომ ეს სხვადასხვას ნიშნავს. თუმცა თუ გამოთქმა „ის ადამიანია“ ჭეშმარიტია, აუცილებელია „ის“ „ორფეხა ცხოველიც იყოს“. რადგან ეს „ადამიანის“ მნიშვნელობაში შედის. მაგრამ თუ ეს აუცილებელია, შეუძლებელია, რომ ადამიანი ამავე დროს „ორფეხა ცხოველიც“ არ იყოს. რადგან „აუცილებლად ყოფნა“ „ადამიანად არყოფნის“ შეუძლებლობას ნიშნავს. ამრიგად, შეუძლებელია, რომ ერთდროულად ჭეშმარიტი 1007a
იყოს იმის თქმა, რომ ერთი და იგივე „არის ადამიანი“ და „არც არის ადამიანი“. იგივე უნდა ითქვას „ადამიანად არყოფნაზე“. რადგან „ადამიანად ყოფნა“ და „არყოფნა ადამიანად“ სხვადასხვა აზრს გამოხატავენ ისევე, როგორც სხვადასხვაა „თეთრად ყოფნა“ და „ადამიანად ყოფნა“, ოღონდ პირველ შემთხვევაში საგნები ერთიმეორეს უფრო მეტად უპირისპირდებიან ისე, რომ სხვადასხვას ნიშნავენ. მაგრამ თუ „თეთრი“ და „ადამიანი“ ერთსა და იმავე აზრს ატარებს, მაშინ იგივე შეიძლება ვთქვათ, რაც ადრევე იყო ნათქვამი, რომ ყოველივე ერთი იქნებოდა და არა მარტო დაპირისპირებული. და თუ ეს შეუძლებელია, მაშინ იმავე შედეგს მივიღებდით, რაც უკვე ვთქვით, თუ მოწინააღმდეგე მხოლოდ

იმაზე პასუხობს, რასაც ეკითხებიან. მაგრამ თუ ის პასუხს კიდევ სხვა რამეს უმატებს, ის შეკითხვაზე პირდაპირ პასუხს არ იძლევა. და არაფერი არ უშლის ხელს იმას, რომ ერთი და იგივე იყოს, როგორც „ადამიანი", ისე „თეთრი" და სხვა ათასი რამ. მაგრამ მიუხედავად ამისა, კითხვაზე — „რომელია სწორი, რომ ის ადამიანია, თუ არა?" ვპასუხობთ რაღაც ერთს და არ ვუმატებთ, რომ ის თეთრიცაა და დიდიც, რადგან შეუძლებელიცაა დაუსრულებელი რაოდენობის შემთხვევითი ნიშნების ჩამოთვლა, არამედ საჭიროა ან ყველა ნიშნის ჩამოთვლა, ან არც ერთისა. ასევე ერთი და იგივე თუნდა ათასჯერაც იყოს და არ იყოს ადამიანი, მოპასუხე კითხვაზე იმის შესახებ, არის ეს ადამიანი? — არ უმატებს, რომ ის ამავე დროს ადამიანი არაა, წინააღმდეგ შემთხვევაში მან უნდა ჩამოთვალოს ყველა სხვა შემთხვევითი ნიშანი, რაც აქვს, თუ არა აქვს ადამიანს. და თუ ის ასე არ მოიქცევა, შეუძლებელს გახდის საუბარს.

საერთოდ, ვინც ასე მსჯელობს, სპობს, როგორც სუბსტანციას, ისე მის არსებას. რადგან ყველაფერს თვისებად აცხადებს და უარყოფს თვით „ადამიანად ყოფნას" ან „ცხოველად ყოფნას"[5]. მაგრამ თუ არსებობს რაიმე, რაც „ადამიანად ყოფნას" ნიშნავს, მაშინ ის არ იქნება იმავე მნიშვნელობისა, რაც „არაადამიანად ყოფნა", ანდა „არყოფნა ადამიანად", რადგან ესენი პირველის უარყოფაა. ამრიგად, ამ გამოთქმას ერთი მნიშვნელობა უნდა ჰქონდეს და რაიმეს არსებას უნდა გამოხატავდეს. არსება კი იმას ნიშნავს, რომ ის არ შეიძლება სხვა რამ იყოს. მაგრამ თუ ერთი და იგივეა, როგორც „ადამიანად ყოფნა", ისე „არაადამიანად ყოფნა", „არყოფნა ადამიანად" და სხვა, მაშინ აუცილებელია ითქვას, რომ არც ერთი მათგანი არ გამოხატავს ცნებას, არამედ შემთხვევით ნიშნებს. არსება და შემთხვევითი ნიშნები შემდეგნაირად განსხვავდებიან: „თეთრი" არის „ადამიანის" შემთხვევითი ნიშანი, რადგან „ადამიანი" თეთრია მხოლოდ თავისი ნიშნით და არა თავისი არსებით. მაგრამ, თუ ყოველივეზე ვილაპარაკეთ, როგორც შემთხვევითზე, მაშინ თავისთავად პირველი არაფერი არ იქნება, რომელზეც ითქმის ყველაფერი. შემთხვევითი ნიშანი ხომ ყოველთვის რაღაც სუბსტრატზე ითქმის. ამ შემთხვევაში აუცილებელი იქნება სვლა უსასრულობაში, რაც შეუძლებელია, რადგან ორზე მეტი შემთხვევითი ნიშანი არ უკავშირდება ერთმანეთს. შემთხვევითი ნიშანი არ შეიძლება შემთხვევითის შემთხვევით ნიშანი იყოს, თუ ორივე რაღაც მესამის შემთხვევითი ნიშნები არ არიან. მაგალითად, „გა-



ნათლებული თეთრიც" „თეთრია", „თეთრი" კი „განათლებული", რადგან ორივე „ადამიანის" შემთხვევითი ნიშნებია. „სოკრატე განათლებულია" იმას კი არ ნიშნავს, რომ ორივე ეს რაღაც სხვის შემთხვევითი ნიშანი იყოს. შემთხვევითი ნიშნები არ შეიძლება ვიხმაროთ, როგორც ამ, ისე იმ აზრით, როგორც ვმსჯელობდით „სოკრატეს სითეთრის" შესახებ, მაგრამ შეუძლებელია უსაზღვროთ ზევით სვლა ისე, რომ „სოკრატეს სითეთრეს" სხვა შემთხვევითი ნიშანი აღმოაჩნდეს. რადგან ყველა ამათგან რაღაც ერთიანი არ მიიღება. და არც „თეთრს" შეიძლება რაიმე სხვა შემთხვევითი ნიშანი ჰქონდეს, მაგალითად, „განათლებული". ეს უკანასკნელი არ შეიძლება იყოს უფრო მეტად იმის შემთხვევითი ნიშანი, ან ის ამისა. ამავე დროს დავადგინეთ, რომ ზოგჯერ ასეთი ხასიათის შემთხვევითი ნიშნები გვაქვს, ზოგჯერ კი ისეთი, როგორც „სოკრატე განათლებულია". თუ ეს ასეა, შემთხვევითი ნიშანი შემთხვევითი ნიშნის შემთხვევითი ნიშანი ვერ იქნება და მაშასადამე, როგორც ვთქვით, არ შეიძლება ყოველივეზე მსჯელობა როგორც შემთხვევითზე, არამედ, უნდა არსებობდეს რაღაც, რაც არსებას ნიშნავს. და თუ ეს ასეა, მაშინ დამტკიცდა, რომ შეუძლებელია ერთდროულად ორი ერთმანეთის საწინააღმდეგო დებულებათა გამოთქმა.

გარდა ამისა, თუ ერთი და იგივე მოვლენის შესახებ ერთსა და იმავე მიმართებაში ყველა საწინააღმდეგო მსჯელობა ჭეშმარიტია, ცხადია, რომ მაშინ ყველაფერი ერთი იქნებოდა: ტრიერაც[6], კედელიც და ადამიანიც. ე. ი. იმ შემთხვევაში, თუ შესაძლებელია ყოველივეზე ყველაფრის მტკიცებაც და უარყოფაც, რაც აუცილებელია პროტაგორას მოძღვრების მიმდევართა აზრით. თუ საწინააღმდეგო მსჯელობები ჭეშმარიტია, მაშინ მისთვის, ვისაც ჰგონია, რომ ადამიანი არ არის ტრიერა, ცხადია, რომ ის არის და არც არის ტრიერა. მაშინ შედეგად მივიღებთ იმას, რასაც ანაქსაგორა ასწავლიდა, რომ ყველა საგანი ერთია. ასე რომ, ჭეშმარიტად არაფერი აღარ იარსებებდა.

როგორც ჩანს, განუსაზღვრელს უნდა გულისხმობდნენ ისინი, რომლებიც არარსებულზე მსჯელობისას ფიქრობენ, რომ არსებულზე მსჯელობენ, რადგან შესაძლებლობაში და არა სინამდვილეში არსებული განუსაზღვრელი. მათი აზრით, ყველაფრის შესახებ შეიძლება ყველაფრის მტკიცება და უარყოფა. მაგრამ შეუსაბამობაა, რომ რასაც უარვყოფთ საგნის შესახებ, ის არსებობდეს და რასაც მივაწერთ, ის არ არსებობდეს. მე მხედველობაში

მაქვს ის, რომ თუ ჭეშმარიტია ადამიანზე ვთქვათ, რომ „არაა ადა-
მიანი“, ცხადია, რომ ასევე შეიძლებოდა გვეთქვა, რომ ის „არის“
ან „არ არის ტრიერა“. და თუ მის მიმართ შესაძლებელია მტკიცება,
შესაძლებელი უნდა იყოს უარყოფაც. და თუ არ შეიძლება მტკი-
ცება, მაშინ მისი უარყოფა უფრო მეტად იქნებოდა შესაძლებელი,
1008a ვიდრე თვით საგნისა. და თუ მისი უარყოფა შესაძლებელია, შესაძ-
ლებელი იქნება ტრიერის უარყოფაც. და თუ ეს შესაძლებელია,
შესაძლებელი იქნებოდა მტკიცებაც.
ამ შედეგებამდე მიდიან ამ მოძღვრების მომხრენი და აგრეთვე
ისინი, რომლებიც არ თვლიან აუცილებლად ან მხოლოდ მტკიცე-
ბას, ან მხოლოდ უარყოფას. რადგან, თუ ჭეშმარიტია, რომ ერთი
და იგივე „არის“ და „არც არის ადამიანი“, ცხადია, რომ ის არც
„ადამიანი“ იქნებოდა და არც „არაადამიანი“. რადგან ორ მტკი-
ცებას ორი უარყოფა უპირისპირდება. და თუ ორივესაგან მივი-
ღებთ ერთს, მაშინ ერთს ერთი უარყოფა დაუპირისპირდება.
შემდეგ, ან ყოველივეს შესახებ შეიძლება ითქვას, რომ „თეთ-
რია“ და „არცაა თეთრი“, „არსებობს“ და „არც არსებობს“ და
ასევე ყველა სხვა მტკიცებისა და უარყოფის შემთხვევაში, ან ზო-
გიერთის მიმართ ეს ასეა, ზოგიერთის მიმართ კი არა. რომ ეს ყველ-
გან შეუძლებელია, ჩვენ ამას დავეთანხმებით, მაგრამ თუ ეს
ყველგან შესაძლებელია, მაშინ ის, რაც მტკიცდება, შეიძლება უარ-
ყოფილ იქნას კიდეც და პირიქით, რაც უარიყოფა, დამტკიცდეს და,
სადაც მტკიცებაა, ის შეიძლება უარყოფილ იქნას კიდეც. მაგრამ
სინამდვილეში სადაც მტკიცებაა, იქ ყველგან უარყოფა არაა. თუ
ეს ასე არაა, მაშინ არ იარსებებდა რაიმე მყარი, მყარი შეხედულე-
ბაც კი და თუ არ არსებობს რაიმე მყარი და გასაგები, მაშინ ყვე-
ლაზე მეტად გასაგები იქნებოდა ამის საწინააღმდეგო დებულება.
ასევე ისინი, რომლებიც შესაძლებლად თვლიდნენ ყოველი მტკიცე-
ბის უარყოფას, ან ჭეშმარიტებას ამბობდნენ[7], როცა ამტკიცებდნენ,
რომ ეს საგანი „თეთრია“ და „არცაა თეთრი“, ანდა არ ამბობდნენ
ჭეშმარიტებას. მაგრამ თუ ჭეშმარიტებას არ ამბობენ ისინი, ვინც
ერთმანეთს აშორებს მტკიცებას და უარყოფას, მაშინ ის ვერც ამას
იტყოდა და არც არაფერი იარსებებდა. არარსებული კი როგორ
ილაპარაკებდა, ან როგორ ივლიდა; მაშინ, როგორც ზემოთაც
ვთქვით, ყველაფერი ერთი იქნებოდა, ადამიანიც, ღმერთიც, ტრიე-
რაც და მათი საწინააღმდეგოც. თუ ეს ასე იქნებოდა ყველგან, მაშინ
საგნები ერთმანეთისაგან არაფრით არ იქნებოდნენ განსხვავებული
და თუ განსხვავდებოდნენ, მაშინ ეს იქნებოდა, როგორც ჭეშმარი-
ტი, ისე საგნისათვის დამახასიათებელი. ამრიგად, თუ საწინააღმ-



დეგო დებულებათა ერთს მიმართებაში გამოთქმა დასაშვებია,
აქედან გამომდინარეობს ის, რაც ითქვა, რომ ყველანი ან ჭეშმარი-
ტებას ამბობენ ან სცდებიან. ასევე ასეთ ადამიანს საკუთარი მსჯე-
ლობა შეცდომად უნდა გამოეცხადებია. ამავე დროს, ცხადია, რომ
ასეთ ადამიანთან არაფრის შესახებ არ შეიძლებოდა კამათი, რადგან
ის ვერაფერს ვერ იტყოდა[8], ვერც იმას, რომ ეს ასეა და ვერც იმას,
რომ ეს ასე არ არის, არამედ იტყოდა, რომ ასეცაა და არცაა ასე და
ამავე დროს ორთავეს უარყოფდა, რომ ეს არც ასეა და არც არაა
ასე. წინააღმდეგ შემთხვევაში ის რაღაც განსაზღვრულს დაუშვებდა.
ამას გარდა, როდესაც მტკიცება ჭეშმარიტია, უარყოფა მცდა-
რი, ანდა თუ ეს უკანასკნელი ჭეშმარიტია, მტკიცება — მცდარი;
მტკიცებაცა და უარყოფაც ერთდროულად ჭეშმარიტი ვერ იქნება. 1008в
ეს კი ის დებულებაა, რომელიც ჩვენ თავდაპირველად წამოვა-
ყენეთ.
შემდეგ, განა ის სცდება, ვინც ან მხოლოდ ამტკიცებს, ან მხო-
ლოდ უარყოფს, ხოლო ვინც წინააღმდეგობის ორივე მხარეს
იღებს, ის ჭეშმარიტებას ამბობს? თუ ეს უკანასკნელი ჭეშმარიტე-
ბას ამბობს, რა აზრი ექნებოდა ნათქვამს, რომ ასეთია არსებულ
საგანთა ბუნება? და თუ არ ამბობს ჭეშმარიტებას, მაგრამ მაინც
უფრო მეტ ჭეშმარიტებას, ვიდრე პირველი, მაშინ არსებულ საგ-
ნებს გარკვეული თვისებები ექნებოდათ, მისი ნათქვამი კი ჭეშმარი-
ტიც იქნებოდა და არც იქნებოდა ჭეშმარიტი. მაგრამ თუ ყვე-
ლანი ერთნაირად სცდებიან და ჭეშმარიტებას ამბობენ, ვერც
ბგერას გაიღებენ და ვერც იტყვიან რაიმეზე, რომ ის არსებობს,
რადგან ისინი ერთდროულად ამბობენ რამეს და არც ამბობენ.
მაგრამ თუ ისინი არაფერს არ ამტკიცებენ, არამედ ასეც ჰგო-
ნიათ და არცა ჰგონიათ, რით იქნებიან ისინი მცენარეებისაგან
განსხვავებული? აქედან ყველაზე მეტად ცხადია ის, რომ ამ
მდგომარეობაში არავინ არ ყოფილა, არც სხვა ვინმე და არც
ამ მოძღვრების მიმდევარი. რატომ ხდება, მეგარაში მიდის და
არ ისვენებს ის, ვინც ფიქრობს, რომ წასვლა საჭიროა? ან დილითვე
არ ვარდება, სადაც მოხვდება, ან ჭაში, ან ხრამში, არამედ როგორც
ჩანს, ფრთხილობს, ფიქრობს რა, რომ არ უნდა იყოს ერთნაირად
კარგი, ან ცუდი იქ ჩავარდნა. ცხადია, რომ ის ერთს კარგად თვლის,
მეორეს კი არა. თუ ეს ასეა, მაშინ აუცილებელია, რომ ერთი
მიაჩნდეს ადამიანად, მეორე არა, ერთი — ტკბილად, მეორე — არა.
მართლაც, ის ყოველივეს ერთნაირად არ ეძებს და არ იღებს. მაგა-
ლითად, როდესაც ფიქრობს, რომ უკეთესია წყლის დალევა, ანდა
ადამიანის ნახვა და შემდეგ ეძებს მათ. მაგრამ ის ერთნაირად უნდა

მოქცეულიყო იმ შემთხვევაში, თუ ყველაფერი ერთი და იგივე
იქნებოდა, ადამიანიც და არაადამიანიც. მაგრამ როგორც უკვე
ვთქვით, არავინ არაა ისეთი, რომელიც ერთს უფრთხოდეს და
მეორეს არა. ასე რომ, როგორც ჩანს, ყველას ერთი მარტივი შე-
ხედულება აქვს, თუ ყველაფერზე არა, უკეთესსა და უარესზე
მაინც. და თუ ეს არის არა მათი ცოდნა, არამედ წარმოდგენა, მით
უფრო მეტად საჭიროა ფიქრი ჭეშმარიტებაზე, როგორც ავადმ-
ყოფი, უფრო მეტად უნდა ზრუნავდეს ჯანმრთელობაზე, ვიდრე
ჯანმრთელი. ასევე წარმოდგენის მქონე არაა ისეთსავე დამოკიდე-
ბულებაში ჭეშმარიტებასთან, როგორც მცოდნე. ამას გარდა, დაე
ყველაფერი იყოს და არც იყოს ასე, მაგრამ არსებულის ბუნებას
მეტ-ნაკლებობა ახასიათებს, რადგან არ შეიძლება ერთნაირად ვუ-
წოდოთ ლუწი ორსა და სამს. ასევე ერთნაირად არ სცდებიან ისი-
ნი, ვისაც ჰგონია, რომ ოთხი არის ხუთი, და ვისაც ის ათასი ჰგო-
ნია. და თუ ერთნაირად არ სცდებიან, ცხადია, რომ ერთი ნაკლებ
სცდება და უფრო მეტ ჭეშმარიტებას ამბობს. თუ არსებობს
1009a ჭეშმარიტებასთან უფრო მეტად ახლო მყოფი საგნები, მაშინ უნდა
იყოს რაიმე ჭეშმარიტიც, რომელთან ახლო მყოფი უფრო მეტად
ჭეშმარიტი იქნება. და თუ ის არ არსებობს, მაგრამ არსებობს რა-
ღაც უფრო მეტად ურყევი და უფრო მეტად ჭეშმარიტი, მაშინ გან-
ვთავისუფლდებოდით იმ უკიდურესი მოძღვრებიდან, რომელიც
ხელს უშლის აზროვნებას რაიმეს დადგენაში.

## თავი მეხუთე

ამავე შეხედულებიდან[1] გამომდინარეობს აგრეთვე პროტაგო-
რას მოძღვრება და აუცილებელია, რომ ან ორივე მიღებულ იქნას,
ან არც ერთი მათგანი. თუ ჭეშმარიტია ყველა შეხედულება და
მოვლენა, აუცილებელია, რომ ყველაფერი ერთსა და იმავე დროს
იყოს, როგორც ჭეშმარიტი, ისე მცდარი. რადგან ბევრს ერთი-
მეორის საწინააღმდეგო შეხედულება აქვს, რომელთაგან ერთი
მხარე ფიქრობს, რომ სცდება მეორე, რომელიც მის შეხედულებას
არ იზიარებს. ასე რომ, აუცილებელია, ერთი და იგივე იყოს და
არც იყოს. და თუ ეს ასეა, მაშინ აუცილებელია, რომ ყველა შეხე-
დულება ჭეშმარიტი იყოს, რადგან ერთიმეორის საწინააღმდეგო
შეხედულება აქვთ იმათ, რომელთაგან ერთნი სცდებიან და მეო-
რენი კი ჭეშმარიტებას ამბობენ. და თუ სინამდვილეშიც ასეა, მაშინ
ყველას ჭეშმარიტება უთქვამს. რომ ორივე თვალსაზრისი ერთი და



იმავე შეხედულებიდან გამომდინარეობს, ეს ცხადია, მაგრამ ყვე-
ლას მიმართ მიდგომის მეთოდი ერთი და იგივე არ შეიძლება იყოს,
რადგან ზოგს დარწმუნება სჭირდება, ზოგს იძულება[2]. უცოდინა-
რობა იმათი, რომლებიც კვლევა-ძიებამ მიიყვანა აქამდე, ადვილი
სამკურნალოა, რადგან აქ საქმე ეხება მათს მოძღვრებას და არა
მხოლოდ სიტყვიერ მსჯელობას. იმათი მამხილებელი საშუალება კი,
რომლებიც ლაპარაკობენ ლაპარაკის გულისათვის, არის სიტყვიერი
ურთიერთობა და ცნებების დაზუსტება. მკვლევარებს შეხედულება
საწინააღმდეგო აზრთა და საგანთა ერთდროული არსებობის შესახებ
გაუჩნდათ შეგრძნებებიდან, სადაც საწინააღმდეგო შეხედულე-
ბანი და დაპირისპირებანი ერთდროულად არსებობენ და ერთი და
იმავედან წარმოიშობიან. არარსებული არ შეიძლება წარმოიშვას.
მაშინ საგანს წინასწარ უნდა ეარსება ორივე სახით, როგორც
ამტკიცებს კიდეც ანაქსაგორა, რომ ყოველივე ყოველივეში იყო
შერეული. და როგორც ასწავლის დემოკრიტე: ცარიელიცა და
სავსეც, რომელთაც სამყაროს ნებისმიერ ადგილებში ვხვდებით,
ერთნაირად არსებობენ, ეს უკანასკნელი, როგორც არსებული და
პირველი როგორც არარსებული.
ამ შეხედულებების მომხრეთ უნდა ვუპასუხოთ, რომ ისინი
ნაწილობრივ სწორად მსჯელობენ, ნაწილობრივ კი სცდებიან,
რადგან არსებულზე ორი აზრით შეიძლება მსჯელობა: ერთი მხრივ,
მისი წარმოშობა როგორღაც შესაძლებელია არარსებულიდან,
მეორე მხრივ, ეს შეუძლებელია. ერთი და იგივე არის არსებუ-
ლიცა და არარსებულიც, ოღონდ არა ერთსა და იმავე მიმართება-
ში. შესაძლებლობაში ერთი და იგივე შეიძლება დაპირისპირებულ
მოვლენებს წარმოადგენდეს, სინამდვილეში კი არა. გარდა ამისა,
საჭიროა მათ დაუშვან არსებულთა რაღაც არსება, რომელსაც არ
ექნება სრულებით არც მოძრაობის, არც დაღუპვის და არც წარმო-
შობის თვისება[3].
ასევე ზოგს შეხედულება მოვლენების[4] ჭეშმარიტების შესახებ 1009b
შეგრძნებადი საგნებიდან გამოუმუშავდათ. მათი აზრით, ჭეშმა-
რიტება ვერ დადგინდება შეგრძნებათა სიმრავლეზე ან სიმცირეზე
დაყრდნობით[5], რადგან ერთი და იგივე ზოგს ტკბილად ეჩვენება,
ზოგს კი მწარედ. ამიტომ ყველა რომ ავად გამხდარიყო ან ჭკუაზე
შეშლილიყო და ორი-სამი კაციღა დარჩენილიყო ჯანმრთელი და
ჭკუამყოფელი, მაშინ ამათ ჩათვლიდნენ ავადმყოფებად და გიჟე-
ბად და არა სხვებს. ამას გარდა, მრავალ სხვა ცხოველსა და ჩვენ
ერთი და იგივე საწინააღმდეგოდ ეჩვენება. და ერთსა და იმავე
ადამიანსაც ერთი და იგივე საგანი შეგრძნებებში ერთნაირად არ

ეჩვენება. რომელი მათგანია მცდარი ან ჭეშმარიტი, არაა ნათელი. იმიტომ, რომ ერთი მათგანი უფრო მეტად ჭეშმარიტი არაა, ვიდრე მეორე, არამედ ორივე ერთნაირად ჭეშმარიტნი არიან. ამიტომ ამბობდა დემოკრიტე, რომ ჭეშმარიტი არაფერია, ან ჩვენთვის დაფარულიაო[6]. გამომდინარენი, ერთი მხრივ, აზრისა და შეგრძნებების იგივეობიდან და მეორე მხრივ, ორივეს ცვალებადობასთან იგივეობის დებულებიდან, ამტკიცებდნენ, რომ რაც შეგრძნებებში გვევლინება, აუცილებლად ჭეშმარიტიაო[7]. გადმოცემის მიხედვით, ემპედოკლე, დემოკრიტე და სხვები, ამ შეხედულებას იზიარებდნენ. კერძოდ, ემპედოკლეს უმტკიცებია, რომ ადამიანის ფიზიკური მდგომარეობის ცვალებადობა აზროვნების ცვალებადობის მომასწავებელიაო, რადგან „ფიზიკური მდგომარეობის შეცვლასთან ერთად ძლიერდება მისი აზროვნების უნარიო“. მეორე ადგილას კი ამბობს, რომ „რამდენადაც იცვლება ადამიანის ბუნება, იმდენად იცვლება მისი აზროვნებაც“. ასევე აცხადებს პარმენიდეც: „როგორ ნაერთსაც წარმოადგენს ადამიანის სხეულის მოქნილი ნაწილები, ისეთივეა მისი აზროვნებაც. აზროვნების ორგანოს და სხეულის ნაწილების ბუნება ყველგან და ყველასათვის იგივეობრივია და რაც ჭარბობს, ის არის აზრი“.

ანაქსაგორას შეხედულების მიხედვით, რომელიც მისმა რომელიღაც მიმდევრებმა შემოგვინახეს, ადამიანებისათვის საგნები ისეთია, როგორც აღიქვამენ. როგორც ამბობენ, ჩანს, რომ ამ აზრისა იყო ჰომეროსიც, როდესაც ჰექტორის შესახებ ამბობდა, რომ „მან დარტყმისაგან გონება დაკარგა და იწვა შეცვლილი აზრებით“. გულისხმობს რა, რომ ჭკუას გადასულნიც აზროვნებენ, ოღონდ არა ისე, როგორც ჭკუათამყოფელნი. ცხადია, რომ თუ ორივე აზროვნებაა, რომელიც შეიძლება იყოს და არც იყოს ასეთი, აქედან უაღრესად ცუდი შედეგები გამომდინარეობს, რომ ყველაზე უკეთ ჭეშმარიტების განჭვრეტა იმათ შეუძლიათ, რომლებიც ყველაზე მეტად ეძებენ მას და ყველაზე უფრო უყვართ ის. თუ მათ ასეთი შეხედულებები აქვთ და ასე მსჯელობენ ჭეშმარიტებაზე, მაშინ რატომ არ კარგავენ ფილოსოფიისადმი რწმენას ისინი, ვინც ფილოსოფიაში მუშაობას აპირებენ, რადგან ამ შემთხვევაში ჭეშმარიტების ძებნა წყლის ნაყვა იქნებოდა[8].

ასეთი შეხედულებები გამოიწვია იმან, რომ იკვლევდნენ რა
1010a ჭეშმარიტებას არსებულის შესახებ, არსებულად მხოლოდ შეგრძნე-
ბები მიაჩნდათ, შეგრძნებებს კი უაღრესად განუსაზღვრელი ბუნე-
ბა აქვთ და ისე არსებობენ, როგორც ჩვენ ვთქვით. ეს მოაზროვნე-



ნი გონივრულად მსჯელობენ, მაგრამ მათი მსჯელობა არაა ჭეშმარიტი[9]. თუმცა ასეთი მსჯელობა უფრო შესაფერია, ვიდრე ქსენოფენეს წინააღმდეგ მიმართული მსჯელობა ეპიხარმესი. შემდეგ, ხედავდნენ რა, რომ მთელი ბუნება მოძრაობაშია და რომ ცვალებად მოვლენებში არაფერია ჭეშმარიტი, დაასკვნეს, რომ ყოველმხრივ ცვალებადის მიგნება შეუძლებელიაო. ასეთი წარმოდგენიდან გამომდინარეობდა უკვე გამოთქმულ შეხედულებათა შორის ყველაზე უკიდურესი შეხედულება ჰერაკლიტეს მიმდევრებისა, და კრატილოსისა, რომელიც გადაჭრით არაფერს არ ამბობდა, არამედ მხოლოდ თითს ამოძრავებდა და ჰკიცხავდა ჰერაკლიტეს, რომელიც ამტკიცებდა, რომ შეუძლებელია ერთსა და იმავე მდინარეში ორჯერ ჩასვლაო. თვითონ კი ფიქრობდა, რომ ეს შეუძლებელია ერთხელაც კი. ამ მოძღვრების მიმდევრების აზრით, ცვალებადი საგანი, სანამ ის ცვალებადობაშია, არ არსებობს. მაგრამ ეს სადავოა, რადგან საგანი, რომელიც რაიმე თვისებას კარგავს, აქედან რაღაც ნაწილს ინარჩუნებს და იქიდანაც, რასაც იძენს, ნაწილი აუცილებლად უნდა ჰქონდეს წინასწარ. საერთოდ, როდესაც რაიმე ისპობა, მისი რაღაც ნაწილი რჩება და როდესაც რაიმე იბადება, აუცილებლად არსებობს წინასწარ ის, რისგანაც და რის საშუალებითაც წარმოიშობა. თუმცა ეს პროცესი არ შეიძლება უსასრულო იყოს.

მაგრამ დავანებოთ ამას თავი და შევეხოთ იმ თვალსაზრისს, რომლის მიხედვით რაოდენობრივი ცვალებადობა იგივე არაა, რაც თვისობრივი, რომ რაოდენობის მიხედვით უცვლელი არაფერი არ არის, ამიტომ ყველაფერს ფორმით შევიცნობთ. ამ შეხედულების მომხრენი გაკიცხვის ღირსნი არიან, რადგან ისინი აწარმოებენ დაკვირვებას შეგრძნებადი მოვლენების მცირე რაოდენობაზე და მათი ანალოგიით მსჯელობენ მთელ სამყაროზე. მხოლოდ ჩვენს გარშემო არსებული შეგრძნებადი სამყარო განუწყვეტლივ ისპობა და იშობა, რაც მთელი კოსმოსის უმცირესი ნაწილია. ასე რომ, უფრო სამართლიანი იქნებოდა ამათი[10] საშუალებით ისინი[11] გაგვემართლებია, ვიდრე მათი საშუალებით ესენი დაგვედანაშაულებია.

შემდეგ, ცხადია, რომ ჩვენ მათ მიმართ უნდა მოვიქცეთ ისე, როგორც ადრევე ვთქვით; საჭიროა დავუმტკიცოთ მათ და დავარწმუნოთ იმაში, რომ არსებობს რაღაც უძრავი ბუნება. იმათი სიტყვებიდანაც, რომლებიც ამტკიცებენ, რომ ერთი და იგივე საგანი ერთსა და იმავე მიმართებაში არსებობს და არც არსებობს, გამომდინარეობს, რომ ყველაფერი არ იმყოფება უფრო მეტად უძრავ

მდგომარეობაში, ვიდრე მოძრავში. და არ არსებობს რა ის, რაშიც
ცვალებადობა ხდება, ამიტომაც ყველას ყველა თვისება ახასიათებს.
1010b ხოლო, რაც შეეხება იმ ჭეშმარიტებას, რომ ყველა შეგრძნება
ჭეშმარიტი არაა, უნდა ითქვას: პირველი, ყოველი ინდივიდუალუ-
რი შეგრძნება მცდარი არ არის და მეორე, ფანტაზია და შეგრძნება
იგივე არაა. შემდეგ, გაკვირვებას იწვევს დავა იმის შესახებ, რომ
სიდიდე და ფერი ისეთია, როგორც შორიდან ჩანს, თუ როგორც
ახლო მანძილიდან? როგორც ჯანმრთელებს ეჩვენებათ, თუ
როგორც ავადმყოფებს? სიმძიმე ისეთია, როგორც სუსტებს ეჩვე-
ნებათ, თუ როგორც ძლიერებს? და ჭეშმარიტება ისეთია, როგორც
მძინარეთ ეჩვენებათ, თუ როგორც ფხიზელთ? რომ ისინი ამ საკი-
თხებზე არ ფიქრობენ, ეს ცხადია, რადგან არც ერთი ლიბიაში მყო-
ფი, რომელსაც დაესიზმრა, რომ ათენში იმყოფება, არ წასულა
ოდეონში[12]. როგორც პლატონი ამბობს, ერთნაირი ძალა არა აქვს
ექიმისა და უვიცის შეხედულებას იმის შესახებ, გამოჯანმრთელ-
დება, თუ არა ეს ადამიანი. ისევე, როგორც ერთნაირი ძალა არა
აქვს სხვისა და საკუთარ შეგრძნებებს და შეგრძნებებს, რომლებიც
მიღებული არიან სპეციალურად ამ ობიექტისათვის განკუთვნილი
გრძნობის ორგანოთი, ან ამ ორგანოს მონათესავით. ფერებისათვის
განკუთვნილია მხედველობის ორგანო და არა გემოვნებისა, გემოვ-
ნებისათვის გემოვნების ორგანო და არა მხედველობისა. ამათგან
არც ერთი შეგრძნება არ გვიჩვენებს ერთსა და იმავე საგანს ერთსა
და იმავე დროს ასეთად და არც ასეთად. არც სხვადასხვა დროს არის
სადავო საგნის თვისება, არამედ ის, რასაც ეს თვისება თან სდევს.
მაგალითად, ღვინო შეიძლება მოგვეჩვენოს ხან ტკბილად, ხან კი არა,
იმის გამო, რომ ან თვით ღვინო შეიცვალა ან იმიტომ, რომ შეიცვა-
ლა შემგრძნები სხეული. მაგრამ თვით სიტკბოება, სანამ არსებობს,
არ იცვლება, არამედ ისეთივე რჩება, როგორიც არის და ასეთივე
იქნება მომავალშიც. მის შესახებ შეგრძნებაც ყოველთვის ჭეშმა-
რიტია. მაგრამ ყოველივე ამას ეწინააღმდეგება ის მოძღვრება,
რომელიც უარყოფს ურყევ არსებას და ყოველგვარ აუცილებლო-
ბას. აუცილებლობა კი არ შეიძლება სხვადასხვანაირად არსებობ-
დეს, რადგან რაც აუცილებლად არსებობს, ის არ შეიძლება ასეთი
იყოს და არც იყოს ასეთი[13].

საერთოდ, თუ მხოლოდ შეგრძნებადი საგნები იქნებოდნენ და
არ იარსებებდა არავითარი სულიერი არსება, მაშინ არც შეგრძნე-
ბას ექნებოდა ადგილი. მაშინ ჭეშმარიტი იქნებოდა აზრი იმის შესა-
ხებ, რომ არ იქნებოდა არც შეგრძნებადი საგნები და არც შეგრძნე-
ბები, რადგან შეგრძნებები შემგრძნების მდგომარეობას წარმოადგე-



ნენ. მაგრამ არ შეიძლება, რომ არ არსებობდეს სუბსტრატი, რომე-
ლიც შეგრძნებებს იწვევს და რომ მას შეგრძნებები არ ჰქონდეს,
რადგან შეგრძნება თავის თავის შეგრძნება კი არაა, არამედ შეგრძ-
ნებების გარდა არსებობს რაღაც სხვა, რაც აუცილებლად წინ უსწ-
რებს შეგრძნებებს[14]. ისევე, როგორც მამოძრავებელი თავისი ბუნე-
ბით წინ უსწრებს მოძრავს, მიუხედავად იმისა, რომ ისინი ერთიმეო- 1011a
რეზე დამოკიდებულნი არიან.

## თავი მეექვსე

სიძნელეებს აწყდებიან, როგორც ის მოაზროვნენი, რომლებსაც
სწამთ ყოველივე ეს, ისე ისინი, რომლებიც მხოლოდ გამოსთქვამენ
ამ თვალსაზრისს. ისინი ეძებენ ვინმეს, ვისაც შეუძლია განსაჯოს,
თუ რაა ჯანმრთელობა და საერთოდ, ვისაც აქვს ყოველივეს სწორი
განსჯის უნარი. ეს ჰგავს კითხვას იმის შესახებ, გვძინავს ჩვენ
ახლა, თუ ვფხიზლობთ, რადგან ყველა ამ კითხვებს ერთნაირი ძალა
აქვთ. ამ შეხედულების მომხრენი ეძებენ საწყისს და ის მიაჩნიათ
დასაბუთებად. მაგრამ რომ ისინი არ არიან დარწმუნებული ამაში,
ეს საქმიდან ჩანს. როგორც აღვნიშნეთ, ამ მოაზროვნეთა თავისე-
ბურება მდგომარეობს იმაში, რომ ისინი ეძებენ იმ საფუძველს,
რასაც საფუძველი არა აქვს. რადგან დასაბუთების საფუძველი არ
შეიძლება დასაბუთდეს. მათი დარწმუნება ამაში ადვილია, რადგან
ამის გაგება ძნელი არაა. ისინი კი, რომლებიც იძულებას მხოლოდ
მსჯელობაში ეძებენ, ეძებენ შეუძლებელს: დასაშვებად მიაჩნიათ
რა ერთმანეთის საწინააღმდეგო შეხედულებების გამოთქმა, თვი-
თაც გამოთქვამდნენ მათ. მაგრამ თუ ყოველივე მიმართება არაა,
არამედ არის ზოგი რამ თავისთავადიც, მაშინ ყველა მოვლენა
ჭეშმარიტი არ იქნება. მოვლენა კი ყოველთვის ვიღაცას ევლინება.
ამრიგად, ვინც ამბობს, რომ ყველა მოვლენა ჭეშმარიტია, ყოველ
არსებულ საგანს მიმართებად აქცევს.

ყურადღება უნდა მივაქციოთ იმათაც, რომლებიც მსჯელობაში
იძულებას ეძებენ და ამავე დროს საჭიროდ თვლიან დაიცვან დე-
ბულება იმის შესახებ, რომ არსებობს არა მოვლენა საერთოდ,
არამედ მოვლენა, რომელიც გარკვეულ დროს, გარკვეული სახით
და გარკვეულ პირობებში ვიღაცას ევლინება. თუ ისინი იცავენ ამ
შეხედულებას, მაგრამ არა ამგვარად, მაშინ ისინი წინააღმდეგო-
ბაში მოექცევიან თავისსავე თავთან. ერთი და იგივე საგანი შესაძ-
ლებელია ადამიანმა მხედველობით თაფლად ჩათვალოს, გემოვნე-

ბით კი არა. ხოლო ვისაც განსხვავებული მხედველობის მქონე თვალები აქვს, საგანი სხვადასხვა თვალში სხვადასხვანაირად მოეჩვენება. ზემოდასახელებული მიზეზის გამო მათ ყველა მოვლენები ჭეშმარიტად მიაჩნიათ და ამიტომ ყველა შეხედულება — ერთნაირად მცდარად და ჭეშმარიტად. მაგრამ არც ყველას და არც ერთსა და იმავეს ყოველთვის ერთი და იგივე არ ეჩვენება, არამედ ხშირად ერთსა და იმავე დროს ერთი და იგივე ხშირად საწინააღმდეგოდაც კი ეჩვენებათ. მაგალითად, შეხების შეგრძნებას ორი გადაჯვარედინებული თითით საგანი ორად ეჩვენება, მხედველობას კი ერთად. ასე რომ, ჭეშმარიტი იქნება დებულება იმის შესახებ, რომ შეუძლებელია საგანი ერთი და იმავე შეგრძნებით ერთსა და იმავე პირო-
1011b ბებსა და დროში ერთსა და იმავედ ეჩვენოს ადამიანს. ამიტომაც ასევე აუცილებელია უთხრათ იმათ, რომლებსაც ალაპარაკებთ არა სიძნელეების დაძლევის, არამედ ლაპარაკისავე მიზანი, რომ ეს დებულება მხოლოდ მათთვის არის ჭეშმარიტი და არა საერთოდ. და როგორც ზევითაც იყო თქმული, მათთვის აუცილებელია ყოველივეს მიმართებად ქცევა და შეხედულებებსა და შეგრძნებებზე დაყვანა. ასე რომ, მათი აზრით, არაფერი არც წარმოიშობა და არც იარსებებს ისე, თუ ის ვინმემ წინასწარ არ წარმოიდგინა. მაგრამ თუ რაიმე წარმოიშვა ან შეიძლება წარმოიშვას, მაშინ ცხადია, რომ ყველაფერი შეხედულებაზე არ ყოფილა დამოკიდებული. თუ არსებობს რაიმე ერთი, ის დამოკიდებულებაშია ერთთანვე, ანდა ერთთა განსაზღვრულ რიცხვთან. და თუ ერთი და იგივეა „ნახევარი“ და „ტოლი“, ის ორმაგის ტოლი ყოველ შემთხვევაში არ იქნება. თუ აღმქმელისათვის „ადამიანი“ და „წარმოდგენის ობიექტი“ ერთი და იგივეა, მაშინ მისთვის „ადამიანი“ იქნება არა ის, რომელიც წარმოიდგენს, არამედ „რომელსაც წარმოიდგენენ“. და თუ ყოველივე დამოკიდებულია აღმქმელისაგან, მაშინ აღმქმელი უსაზღვრო სახის საგნებთან იქნება მიმართებაში.

აი, ყველაფერი ის, რაც შეიძლება ითქვას იმ ყველაზე უფრო ურყევი დებულების შესახებ, რომ არ შეიძლება ერთმანეთის საწინააღმდეგო ორი მტკიცება ერთდროულად ჭეშმარიტი იყოს. აგრეთვე აქედან გამომდინარე შედეგებისა და იმის შესახებ, თუ რატომ ამტკიცებენ ისინი ამას. თუ შეუძლებელია ერთი და იმავეს შესახებ ერთდროულად გამოთქმული საწინააღმდეგო შეხედულებები ჭეშმარიტი იყოს, ცხადია, რომ ერთსა და იმავე ვითარებაში არ შეიძლება ორი დაპირისპირებული თვისება ახასიათებდეს ერთსა და იმავეს. რადგან დაპირისპირების ერთ-ერთი მხარე ნაკლია, რომელიც არსებულზე არა ნაკლებ არსებობს, რადგანაც არსებაა.



ხოლო „ნაკლი“ რაღაც განსაზღვრული გვარის უარყოფაა: თუ შეუძლებელია ერთდროულად მტკიცებაცა და უარყოფაც ჭეშმარიტი იყოს, შეუძლებელია აგრეთვე ერთდროულად საწინააღმდეგო მოვლენების არსებობაც. ამიტომ ან ორივე განსაზღვრულ პირობებში უნდა არსებობდნენ, ან ერთ-ერთი მათგანი განსაზღვრულ პირობებში, მეორე კი — განუსაზღვრელში.

## თავი მეშვიდე

ორ მოპირდაპირე მსჯელობას შორის შეუძლებელია რაიმე საშუალოს არსებობა, არამედ თვითეულ მათგანზე ცალკე აუცილებლად რამე ან მტკიცდება, ან უარიყოფა. ეს თავიდანვე ნათელი გახდება ჭეშმარიტებისა და სიცრუის ცნების განსაზღვრებისას. თქმა იმისა, რომ არსებული არ არსებობს და არარსებული კი არსებობს, სიცრუეა. ხოლო რომ არსებული არსებობს და არარსებული კი არ არსებობს — ჭეშმარიტია. ასე რომ, ვინც ამბობს, რომ რაიმე არსებობს ან არ არსებობს, ან ჭეშმარიტებას ამბობს, ან სცდება. მაგრამ არც არსებულზე შეიძლება ითქვას, რომ ის არ არსებობს და არ არსებობს და არც არარსებულზე. ამას გარდა, მოპირისპირე მსჯელობებს შორის ან არის რაღაც შუა, როგორც ნაცრისფერი შავსა და თეთრს შორის, ანდა არაფერი, როგორც ადამიანსა და ცხენს შორის. მაგრამ ეს რომ ასე ყოფილიყო, მაშინ ცვალებადობა არ იქნებოდა, რადგან ცვლილება ხდება არაკეთილიდან კეთილისკენ, ანდა პირიქით. ჩვენ კი ყოველთვის ვამჩნევთ, რომ ცვლილება მოპირისპირე მხარეებს შორის ისე არ შეიძლება იყოს, თუ არა შუალედი საფეხურების გავლით. თუ დავუშვებთ შუალედ საფეხურებს, ამ შემთხვევაში ცვლილება მოხდებოდა თეთრიდან და არა არათეთრიდან, რაც არსად არ შეინიშნება. შემდეგ, ყოველივე ის, 1012a
რასაც აზროვნება მოიაზრებს ან განსჯის, ის ან ამტკიცებს, ან უარყოფს, როგორც ჭეშმარიტების, ისე შეცდომის შემთხვევაში. რაც ნათელი გახდა ზემომოტანილი განსაზღვრებიდან: როდესაც ის ასე აკავშირებს, სულ ერთია, ამტკიცებს თუ უარყოფს, ამბობს ჭეშმარიტებას, თუ არა და სცდება.

გარდა ამისა, ყველა დაპირისპირებულს შორის უნდა არსებობდეს შუა საფეხური, თუ მსჯელობა არ წარმოებს მსჯელობისავე გულისთვის, წინააღმდეგ შემთხვევაში, ადამიანი ვერ იტყოდა ჭეშმარიტებას და ვერც არაჭეშმარიტებას. ამრიგად, არსებულსა და არარსებულს შორის კიდევ იარსებებდა რაღაც, როგორც წარ-

მოშობადსა და დაღუპვადს შორის — რაღაც ცვალებადობა. შემდეგ, სადაც უარყოფა საწინააღმდეგო მოვლენას იწვევს, შუალედი საფეხური აქაც იარსებებდა, როგორც რიცხვებში უნდა არსებობდეს რიცხვი, რომელიც არც კენტია და არც არაკენტი. მაგრამ ეს შეუძლებელია, რაც ნათელია ცნებათა განსაზღვრებიდან. ამ შემთხვევაში პროცესი განუსაზღვრელი იქნებოდა და არსებულის რიცხვი გაიზრდებოდა არა მხოლოდ ერთ ნახევარჯერ, არამედ მეტჯერაც.

შემდეგ, შესაძლებელი იქნებოდა უარყოფა, როგორც მტკიცებისა, ისე უარყოფის. ესეც ხომ რაღაც არსებული იქნებოდა, რადგან მას რაღაც სხვა არსება ექნებოდა. შემდეგ, როდესაც მოპასუხე უარყოფს თეთრის არსებობას, ის სხვას არაფერს არ უარყოფს, გარდა არსებობისა, რადგან უარყოფა არსებობას გულისხმობს... ზოგი ამ, და ზოგი სხვა პარადოქსებამდე მივიდნენ ერთი და იმავე გზით. ისინი, როდესაც ვერ სწყვეტდნენ სადაო საკითხებს, თავს ანებებდნენ მას და ჭეშმარიტად მიიჩნევდნენ იმას, რასაც სილოგიზმით იღებდნენ. ზოგი ამ მიზეზით მსჯელობდა, ზოგი კი იმიტომ, რომ ყოველივეს დასაბუთებას ეძებდა. ყველა ამ წამოწყებათა წინააღმდეგ ცნებათა განსაზღვრებით უნდა დავიწყოთ. განსაზღვრება კი მიიღება აუცილებელის აღნიშვნით. ის სიტყვებში გამოხატული ცნებაა. როგორც ჩანს, ჰერაკლიტეს დებულება იმის შესახებ, რომ ყოველივე არსებობს და არც არსებობს, ყველაფერს ჭეშმარიტებად აქცევდა. ანაქსაგორასი კი, რომელიც უშვებდა საწინააღმდეგო მსჯელობათა შორის რაღაც შუალედს, ყოველივეს შეცდომად აქცევდა, რადგან მისი აზრით, როდესაც ყოველივე შერეული იყო, ნარევი არ წარმოადგენდა არც სიკეთეს, არც არასიკეთეს. ასე რომ, ვერავინ ვერ იტყოდა ჭეშმარიტებას.

## თავი მერვე

დავადგინეთ რა ეს, ცხადი გახდა, რომ შეუძლებელია, როგორც ერთ ცალკეულ შემთხვევაში, ისე საერთოდ, სწორი იყოს ზოგიერთის შეხედულება იმის შესახებ, რომ არაფერი არაა ჭეშმარიტი (მათი აზრით, არაფერი არ უშლის ხელს, ყველგან ისეთი მდგომარეობა იყოს, როგორც კვადრატის გვერდებისა და დიაგონალის თანაფარდობითობის შემთხვევაში), ან შეხედულება იმის შესახებ, რომ ყოველივე ჭეშმარიტია, ეს შეხედულებები უახლოვდება ჰერაკლიტეს თვალსაზრისს იმის შესახებ, რომ ყოველივე ჭეშმარიტი-
1012в ცაა და მცდარიც. ის თვითეულ ამ დებულებას ცალ-ცალკეც ამტკიცებდა. ასე რომ, თუ პირველი შეუძლებელია, მაშინ მეორეც შეუძლებელი იქნებოდა. გარდა ამისა, საწინააღმდეგო დებულებები არ შეიძლება ერთდროულად ჭეშმარიტიც იყვნენ და მცდარიც. მაგრამ, მიუხედავად ამისა, ზემომოტანილი შეხედულებებიდან გამომდინარეობს, რომ თითქოს ეს შესაძლებელია. ყველა ამ შეხედულებების მომხრეებს უნდა მოვთხოვოთ, რაც ზემოთაც უკვე აღვნიშნეთ, რომ არ შეიძლება რაიმე არსებობდეს და არც არსებობდეს, არამედ ყოველივეს რაღაც გარკვეული მნიშვნელობა უნდა ჰქონდეს. ამიტომ მსჯელობა უნდა დავიწყოთ იმის განსაზღვრებით, თუ რას ნიშნავს ჭეშმარიტება და შეცდომა. თუ ჭეშმარიტება სხვა არა არის რა, გარდა შეცდომის უარყოფისა, შეუძლებელია ყოველივე შეცდომა იყოს და აუცილებელია დაპირისპირებულთაგან ერთ-ერთი მხარის ჭეშმარიტება. გარდა ამისა, თუ აუცილებელია ყოველივეს მტკიცება ან უარყოფა, არ შეიძლება ორივე მხარე შეცდომა იყოს. რადგან წინააღმდეგობის მხოლოდ ერთ-ერთი მხარეა ყოველთვის მცდარი.

ყველა ამგვარი შეხედულებებიდან გამომდინარეობს ერთი შედეგი: ისინი თავის თავს უარყოფენ. რადგან ის, ვინც ყოველივეს ჭეშმარიტებას ამტკიცებს, ჭეშმარიტად აცხადებს ამის საწინააღმდეგო დებულებასაც. ასე რომ, ამავე დროს თავისი დებულების არაჭეშმარიტებასაც ამტკიცებს. რადგან საწინააღმდეგო დებულება მის დებულებას არ ამართლებს. ხოლო ვინც ყოველივეს შეცდომად აცხადებს, ის ამტკიცებს როგორც საკუთარი დებულების არაჭეშმარიტებას, ისე იმ შეხედულებათა, რომლებიც მხოლოდ საწინააღმდეგო დებულების არაჭეშმარიტებას და საკუთარის ჭეშმარიტებას ამტკიცებენ. მას დაუსრულებლად ბევრი ჭეშმარიტი და მცდარი დებულებების დაშვება დასჭირდება, რადგან ჭეშმარიტია ჭეშმარიტი დებულების შესახებ ნათქვამი, რომ ის ჭეშმარიტია, რაც უსასრულობაში მიდის.

ცხადია, აგრეთვე, რომ ჭეშმარიტებას არ ამბობენ არც ისინი, რომლებიც ამტკიცებენ, რომ ყოველივე უძრავიაო და არც ისინი, რომლებიც ყოველივეს მოძრავად აცხადებენ. თუ ყოველივე უძრავ მდგომარეობაშია, ყოველთვის ერთი და იგივე იქნება ჭეშმარიტიცა და მცდარიც. მაგრამ, როგორც ჩანს, ესეც იცვლება, რადგან მოლაპარაკე ოდესღაც არ იყო და არც მომავალში იქნება. და თუ ყოველივე მოძრაობს, ჭეშმარიტი არაფერი არ იქნება, არამედ ყველაფერი შეცდომა იქნება. მაგრამ დამტკიცდა, რომ ეს შეუძლებელია. ამას გარდა, აუცილებელია, რომ არსებული იცვლებოდეს.

ცვალებადობა კი წარმოებს რაიმედან რაიმეში და არ შეიძლება, რომ ოდესმე ყველაფერი ან მხოლოდ უძრავი იყოს ან მხოლოდ მოძრავი და არც მუდმივია რაიმე, რადგან არსებობს რაღაც, რაც მოძრავს მუდმივად ამოძრავებს და თვით კი, როგორც პირველი მამოძრავებელი, უძრავია.

# წიგნი მეხუთე

## თავი პირველი

საწყისის პირველი მნიშვნელობაა საგნის თავდაპირველი მოძრა-
ობის საწყისი. მაგალითად, საიდანაც იწყება საგნის სიგრძე და მი-
მართულება, იქვეა მისი საწყისიც. მოწინააღმდეგე მხრივ მოძრა-
ობისას საწყისი მეორე მხარეს იქნება. საწყისის მეორე მნიშვნე- 1013a
ლობაა, საიდანაც ესა თუ ის საქმე უკეთესად კეთდება. მაგალითად,
შემეცნების დროს საწყისია არა ის, საიდანაც შესწავლა იწყება,
არამედ ის, საიდანაც ადვილია შესწავლა. მესამე შემთხვევაში სა-
წყისად ითვლება ის, საიდანაც იქმნება საგანი. მაგალითად, ვემისა-
თვის ასეთია ფუძე, სახლებისათვის—ქვაკუთხედი, ცხოველებში, ზო-
გის აზრით, ესაა გული, ზოგის აზრით კი — ტვინი, დანარჩენნი
სხვადასხვა საწყისებს ასახელებენ. საწყისის მეოთხე მნიშვნელობა,
ის, საიდანაც წარმოიშობა ის, რაც არ არსებობდა და საიდანაც
იწყება ბუნებრივი მოძრაობა და ცვალებადობა. მაგალითად, ბავ-
შვებისათვის საწყისია მამა და დედა და ბრძოლაში — ჩხუბი საწყი-
სის მეხუთე მნიშვნელობაა ის წინასწარი მიმართულება, რომელიც
ეძლევა მოძრავ და ცვალებად საგანს, მაგალითად, რა აზრითაც
ლაპარაკობენ, როგორც დამწყებზე, ქალაქის ხელმძღვანელზე,
მმართველზე და ტირანზე, აგრეთვე ხელოვნებაზე და მათ შორის
ყველაზე მეტად მშენებლობაზე. საწყისის მეექვსე მნიშვნელობაა
ის, საიდანაც იწყება საგნის შემეცნება. მაგალითად, დასაბუთების სა-
წყისია წანამძღვრები.

დაახლოებით, ამდენივე მნიშვნელობა აქვთ მიზეზებს, რადგან ყველა მიზეზი საწყისია. ყველა საწყისისათვის, უპირველესად ყოვლისა, საერთოა ის, რომ მათგან ან არსებობს, ან წარმოიშვება, ან შეიცნობა საგანი. ამათგან ზოგი თვით საგანშივე არსებობს, ზოგი— მის გარეთ. მაშასადამე, საწყისია ბუნებაც, ელემენტიც, განსჯაც, გადაწყვეტილებაც, სუბსტანციაც და მიზანიც. ბევრ შემთხვევაში შემეცნებისა და მოძრაობის საწყისია სიკეთე და მშვენიერება.

## თავი მეორე

მიზეზის პირველი მნიშვნელობაა ის მასალა, საიდანაც მზად-
დება ესა თუ ის საგანი. მაგალითად, სპილენძი ქანდაკების მიზეზია,
ვერცხლი—თასისა და სხვა. მიზეზის მეორე მნიშვნელობაა სახე და
ნიმუში, რაც საგნის არსების ცნება და საგნის გვარია. მაგალითად,
ოქტავაში ორიანის მიმართება ერთთან და რიცხვი, საერთოდ,
აგრეთვე ცნების შემადგენელი ნაწილები. მისი შემდეგი მნიშვნე-
ლობაა ცვალებადობის ან უძრაობის პირველი საწყისი. როგორც
მაგალითად, მიზეზია რჩევის მიმცემი, ან ბავშვისათვის მამა და
საერთოდ, მოქმედი შექმნილის მიზეზია და ის, ვინც სცვლის —
ცვალებადისა. მისი მეოთხე მნიშვნელობაა მიზანი, ე. ი. რისთვისაც
მოქმედება წარმოებს. მაგალითად, სეირნობის მიზეზი ჯანმრთე-
ლობაა და კითხვაზე, თუ რატომ სეირნობს ადამიანი, ვპასუხობთ,
რათა გაჯანმრთელდეს. ჩვენი აზრით, მოპასუხე ამ შემთხვევაში
მიზეზს ასახელებს. ხოლო ყოველივე ის, რაც მიზნისაკენ მიმარ-
1013в თულ შუა გზაზეა,—სიგამხდრე, სისუფთავე, წამლები და საექიმო
იარაღები, — მიზნის გულისთვის არსებობს. ისინი ერთიმეორისაგან
იმით განსხვავდებიან, რომ ერთნი არსებობენ, როგორც იარაღები,
მეორენი კი, როგორც მოქმედნი. მიზეზს, დაახლოებით, ამდენი
მნიშვნელობა აქვს. და ხშირად ხდება ხოლმე, რომ დასახელებული
მიზეზებიდან რამოდენიმე ერთი და იმავე საგნის არაშემთხვევით
მიზეზს წარმოადგენს. მაგალითად, ქანდაკების მიზეზია, როგორც
სკულპტურა, ისე სპილენძი, რომლებიც სხვადასხვა საგნის მიზეზე-
ბი კი არ არიან, არამედ ქანდაკებისა. თუმცა ისინი ქანდაკებასთან
ერთნაირ მიმართებაში არ არიან, არამედ ერთი მიზეზია, როგორც
მატერია, მეორე — როგორც მოძრაობის საწყისი. არსებობენ აგ-
რეთვე ერთიმეორის მიზეზებიც როგორც, მაგალითად, შრომა
ჯანმრთელობის მიზეზია და ეს უკანასკნელი კი შრომისა. მაგრამ
ისინი ერთნაირი მიზეზები კი არ არიან, არამედ ერთი მათგანი მი-
ზანია და მეორე კი — მოძრაობის საწყისი.

გარდა ამისა, ერთი და იგივე შეიძლება საწინააღმდეგო მოვლე-
ნების მიზეზიც იყოს. მაგალითად, საგნის არსებობა მიზეზია რა-
ღაც გარკვეული მოვლენისა, მისი არარსებობა კი ამის საწინააღმ-
დეგოსი. მაგალითად, მესაჭის არყოფნა შეიძლება იყოს გემის
გადატრიალების მიზეზი, ხოლო მისვლა კი — ხსნისა. ორივე კი,
როგორც ყოფნა, ისე მისი არყოფნა მამოძრავებელი მიზეზებია.

ყველა ზემოხსენებული მიზეზი ოთხ ჯგუფად იყოფა. მიზეზია,
როგორც მარცვლის შემადგენელი ბგერები და საგანთა მასალა,



ასევე ცეცხლი, მიწა და ყველა სხვა ამდაგვარი სხეული, მთელის
ნაწილებიც და დასკვნის წანამძღვარებიც. მაგრამ აქედან ზოგი
სუბსტრატია, მაგალითად, ნაწილები, ზოგი კი — არსება, როგო-
რიცაა მთელი, შედგენილი საგანი[1] და ფორმა. მიზეზია თესლიც,
ექიმიც, მრჩეველიც და საერთოდ, მოქმედი, და ყველაფერი ის, რაც
მოძრაობის, ან უძრაობის საწყისია. ზოგი მიზეზია, როგორც ყველა
დანარჩენის მიზანი და სიკეთე. რისკენაც ისწრაფვიან საგნები, მათ-
ზე უკეთესი და მათი მიზანი უნდა იყოს. მნიშვნელობა არა აქვს
ვუწოდებთ მას ნამდვილ, თუ მოჩვენებით სიკეთეს.

მიზეზები ამგვარია და ამდენი სახისა. რაოდენობით მიზეზები
ბევრნი არიან, მაგრამ მნიშვნელოვანი მათში ძალიან ცოტაა. მარ-
თლაც, მიზეზებს მრავალი მნიშვნელობა აქვთ და თვით ერთი სახის
მიზეზებშიაც ერთი მიზეზი მეორის წინამორბედი, ან მომდევნოა
მაგალითად, ჯანმრთელობას წინ უსწრებს ექიმი და ჯანმრთელობის
საქმის მცოდნე, ოქტავას — ორმაგი და რიცხვი. საერთოდ, ზოგა-
დი ყოველთვის წინ უსწრებს კონკრეტულ საგანს[2]. გარდა ამისა,
მიზეზს შეიძლება ჰქონდეს შემთხვევითის და მისი გვარის მნიშვნე-
ლობაც. მაგალითად, ქანდაკებისათვის, ერთი მხრივ, მიზეზია პოლი-
კლეტი, მეორე მხრივ, — მოქანდაკე, რადგან მოქანდაკისათვის 1014a
პოლიკლეტად ყოფნა შემთხვევითია. ასევე შეიძლება, რომ ზოგა-
დი შემთხვევითის მიზეზი იყოს, მაგალითად, ადამიანი, ან უფრო
ზოგადად, ცხოველი, მიზეზია ქანდაკებისა, რადგან პოლიკლეტი
ადამიანია, ადამიანი კი — ცხოველი. შემთხვევითი მიზეზებიდან
ზოგი ერთმანეთთან უფრო მეტად დაშორებულია, ზოგი კი—ნაკლებ.
მაგალითად, ქანდაკების მიზეზი შეიძლება იყოს არა მარტო პოლი-
კლეტი ან ადამიანი, არამედ თეთრიცა და მცოდნეც.

ყველა არსებით და შემთხვევით მიზეზებზე[3] შეიძლება მსჯელობა
შესაძლებლობისა და სინამდვილის თვალსაზრისით. მაგალითად, სახ-
ლის მშენებლობისათვის მიზეზია, საერთოდ, მშენებელი, ანდა ის
მშენებელი, რომელიც სახლს აშენებს. ზემოთქმულის მიხედვით,
ანალოგიურად შეიძლება ვიმსჯელოთ იმის შესახებ, რის მიზეზებსაც
მიზეზები წარმოადგენენ. მაგალითად, მიზეზი შეიძლება იყოს მი-
ზეზი, როგორც ამ კონკრეტული ქანდაკებისა, ისე საერთოდ, ქან-
დაკებისა, ანდა გამოსახულებისა. ასევე არსებობს მიზეზი ამ
სპილენძისა ან სპილენძისა საერთოდ, ანდა მატერიისა. ასეთივე
მდგომარეობა გვაქვს შემთხვევით მიზეზებშიც. ერთმანეთთან კავ-
შირში იხმარება, როგორც ეს, ისე ის ცნებები[4]. მაგალითად, მიზე-
ზია არა პოლიკლეტი ან მოქანდაკე ცალ-ცალკე, არამედ მოქანდა-
კე პოლიკლეტი.

ყველა ეს მიზეზები, ერთად აღებული, რიცხვით ექვსია, მაგრამ
თვითეული იხმარება ორი მნიშვნელობით: კონკრეტული საგნის ან
გვარის, შემთხვევითი ნიშნის ან შემთხვევითი ნიშნის გვარის, მა-
თი ერთმანეთთან შეკავშირების ან დაშორების აზრით, მაგრამ
ყოველივე ეს, ან სინამდვილეში არსებობს, ან შესაძლებლობაში.
განსხვავება კი იმაში მდგომარეობს, რომ კონკრეტული საგანი და
მათი მიზეზები სინამდვილეში ერთდროულად არსებობენ და არც
არსებობენ, მაგალითად, მკურნალი და განსაკურნავი, მშენებელი
და ასაშენებელი. შესაძლებლობაში კი ეს ყოველთვის ასე არ არის,
რადგან სახლი და მშენებელი ერთდროულად არ ისპობიან.

## თავი მესამე

ელემენტი ეწოდება საგნის პირველ შემადგენელ ნაწილს, რო-
მელიც სხვა სახის ელემენტებად აღარ დაიშლება. მაგალითად, ბგე-
რის ელემენტებია ის, რისგანაც ბგერა შედგება და რაზეც ის
საბოლოოდ დაიშლება. ეს უკანასკნელი კი სხვა სახის ბგერებად
აღარ იშლება. მაგრამ თუ დაიშლება, დაიშლება იმავე სახის ნაწი-
ლებად. მაგალითად, წყლის ნაწილები ისევ წყალია და არა
მარცვლები. იგივე უნდა ითქვას სხეულის ელემენტებზე, რაზე-
დაც ჩერდება საბოლოოდ დაშლის პროცესი. ეს ელემენტები კი
აღარ დაიყვანებიან სხვა სახის ელემენტებზე. ასეთებს, ერთია, თუ
ბევრი, ელემენტები ეწოდებათ. ანალოგიურად უნდა ვიმსჯელოთ
ნახაზებისა და დასაბუთების ელემენტების შესახებ. ის პირველი
დასაბუთებანი, რომლებიც მრავალ სხვა დასაბუთებათა შემადგენ-
ლობაშიც შედიან, დასაბუთებათა ელემენტებად იწოდებიან, ასეთია
1014в პირველი სილოგიზმები, შემდგარნი სამი ტერმინისაგან. აქედან
ერთ-ერთი შუა ტერმინია. გადატანითი მნიშვნელობით ელემენტს
უწოდებენ იმას, რაც არსებობს, როგორც ერთი და პატარა, მაგრამ
როგორც გამოსადეგი მრავალისათვის. ამიტომაც პატარას, მარტივ-
სა და დაუშლელსაც ელემენტი ეწოდება, საიდანაც წარმოიშვა
შეხედულება, რომ ელემენტი არის ყველაზე უფრო ზოგადი, ერთი
და მარტივი, შემავალი მრავალის, ყველას ან უმეტესობის შემად-
გენლობაში. ზოგი კი ერთსა და წერტილს თვლის საწყისად. რადგან
ე. წ. გვარები ზოგადნი და დაუშლელნი არიან და მათი განსაზღვრე-
ბა კი არ არსებობს. ზოგი კი ამტკიცებს, რომ გვარები ელემენტე-
ბიაო და უფრო მეტად, ვიდრე ნიშანი, რადგან გვარი უფრო მეტად



ზოგადია[2]. მართლაც, სადაც სახეობითი ნიშანია, იქ გვარიც იქნე-
ბა. მაგრამ სადაც გვარია, იქ ყველგან არაა სახეობითი ნიშანი.
ამრიგად, ყველა ამ თვალსაზრისისათვის საერთოა ის, რომ
ელემენტად არის მიჩნეული ცალკე აღებული საგნის პირველი შემა-
დგენელი ნაწილი.

## თავი მეოთხე

ბუნება, ერთი მხრივ, ეწოდება იმას, რაც წარმოშობის პროცეს-
შია, მაგალითად, როდესაც ვინმე გრძლად ამბობს V-ს. მეორე
მხრივ, ის პირველი შემადგენელი ელემენტია, რისგანაც წარმო-
იშობა წარმოშობადი. გარდა ამისა, ბუნება ეწოდება იმას, საიდა-
ნაც იწყება მოძრაობა ბუნებაში არსებულ იმ კონკრეტულ საგანთა,
რომლებსაც მოძრაობა ახასიათებთ.
წარმოშობა[1] ეწოდება სხვის ზემოქმედებით ზრდას შეხებით,
შერწყმით ან მიმატებით, როგორც ამას ადგილი აქვს ჩანასახში.
შერწყმა განსხვავდება შეხებისაგან, რადგან იქ, სადაც შეხება
გვაქვს, სხვა არაფერი არ არსებობს აუცილებლობით, გარდა შეხე-
ბისა. ხოლო შერწყმულთა შორის არსებობს ორივე მხარისათვის
რაღაც საერთო, რაც შეხების შედეგად იძლევა შერწყმას და
უწყვეტობას რაოდენობის და არა თვისებრიობის თვალსაზრისით.
შემდეგ, „ბუნება“ ეწოდება იმას, რისგანაც, როგორც პირვე-
ლი ელემენტისაგან, რომელსაც თავისი თავის მოწესრიგებისა და
შეცვლის საკუთარი უნარი არა აქვს ან არსებობს, ან წარმოიშობა
რაიმე ბუნებრივი საგანი. მაგალითად, ქანდაკებისა და სპილენძის
ჭურჭლისათვის ბუნებაა სპილენძი, ხოლო ხის ჭურჭლისათვის —
ხე. ასევეა სხვა შემთხვევებშიც. მისგან არის წარმოშობილი ყოვე-
ლი კონკრეტული საგანი, რომელიც ინარჩუნებს ამ პირველად
მატერიას.
ასევე ელემენტებს ბუნებრივად არსებულ საგანთა ბუნება ეწო-
დებათ. ზოგი ასეთად ცეცხლს ასახელებს, ზოგი მიწას, ზოგი ჰაერს,
ზოგი წყალს და ზოგიც სხვა რაღაც ამდაგვარს[2]. ოღონდ ზოგი ასე-
თად ელემენტების ნაწილს თვლის, ზოგი კი ყველას. გარდა
ამისა, სხვა მნიშვნელობით „ბუნება“ ეწოდება ბუნებრივად არსე-
ბულ საგანთა არსებას, როგორც ამტკიცებენ ის მოაზროვნენი,
რომელთა აზრით ბუნება არის პირველი სინთეზი.
მაგალითად, ემპედოკლე ამბობდა, რომ არსებული საგნების
„ბუნება სხვა არაფერია, თუ არა შერევა და უკვე შორეულთა და- 1015а

შორება. ამას უწოდებენ ადამიანები ბუნებას“. ამიტომაც იმ საგნებზე, რომლებიც ბუნებრივად არსებობენ ან იშვებიან, არ ვამბობთ, რომ „ბუნება აქვთ“, თუ არა აქვთ სახე და ფორმა, თუნდაც უკვე არსებობდეს ის მატერია, რისგანაც უკვე წარმოიშვნენ ან არსებობენ ბუნებრივი საგნები. მაგალითად, ცხოველები და მათი ნაწილები ორივე ამათგან შედგებიან[3].

ბუნებას წარმოადგენს აგრეთვე პირველი მატერია. ამასაც ორი მნიშვნელობა აქვს: ან როგორც პირველი ამ საგნისათვის, ახდა როგორც პირველი საერთოდ. მაგალითად, სპილენძისაგან დამზადებული საგნებისათვის თვითონ სპილენძია პირველი, საერთოდ კი წყალი, თუ ყოველივე დნობადი წყლად იქცევა. ბუნებაა აგრეთვე ფორმა და არსება, რაც წარმოშობის მიზანია. გადატანითი მნიშვნელობით, საერთოდ, ყოველგვარ სუბსტანციას ბუნება ეწოდება, რადგან ბუნებაც რაღაც სუბსტანციაა. ზემოთქმულის მიხედვით, ბუნება უპირველესად ყოვლისა, და უმთავრესად, არის იმ საგანთა არსება, რომლებსაც როგორც ასეთთ, მოძრაობის საწყისი თავის თავში აქვთ. ხოლო მატერიას ბუნება ეწოდება, რადგან შეუძლია მიიღოს მოძრაობა, რომლისგანაც არსებობს, როგორც წარმოშობა, ისე ზრდა. მოძრაობის საწყისი კი ბუნებრივ საგნებში ერთი და იგივეა, არსებული ან შესაძლებლობაში, ან რეალურად.

## თავი მეხუთე

„აუცილებელი“ ეწოდება იმას, რომლის გარეშე როგორც დამხმარე მიზეზის გარეშე, შეუძლებელია ცხოვრება (მაგალითად, ცხოველისათვის აუცილებელია სუნთქვა და კვება, რადგან ამის გარეშე ის ვერ იარსებებს), სიკეთის არსებობა და წარმოშობა, ბოროტების უკუგდება და უარყოფა (მაგალითად, წამლის დალევა აუცილებელია იმისათვის, რათა არ ვიავადმყოფოთ, ხოლო ეგინაში[1] გაცურვა აუცილებელია ფულის მისაღებად). აუცილებელი ნიშნავს, აგრეთვე იძულებას და ძალას, რაც მისწრაფებისა და განზრახვის სისრულეში მოყვანის დამაბრკოლებელია და ხელის შემშლელი. ამიტომ აუცილებლობას იძულებაც ეწოდება და უსიამოვნებაც (როგორც ევენოსი[2] ამბობს: „ყოველი აუცილებელი საგანი ჩვენთვის უსიამოვნოა“). აუცილებლობა რაღაც იძულებაა. და როგორც ამბობდა სოფოკლე: „აუცილებლობა მაიძულებს მე ვაკეთო ეს“[3]. ჩანს, რომ აუცილებლობა რაღაც გარდუვალია, რადგან



ის ეწინააღმდეგება წინასწარ მიღებული გადაწყვეტილებისა და გონების მიხედვით მოქმედებას. შემდეგ, იმაზე, რასაც სხვანაირად ყოფნა არ შეუძლია, ვამბობთ, რომ აუცილებლად ასე უნდა იყოს. აუცილებლობის ამ მნიშვნელობების მიხედვით შეიძლება დავადგინოთ, თუ როგორ უნდა ვუწოდოთ აუცილებელი ყოველივე დანარჩენს.

„აუცილებლობა“ ისეთი მოქმედება ან ვნებაა, რომელიც იძულების გამო არ შეესატყვისება ჩვენს მისწრაფებას. აუცილებელია 1015b
ის, რის გამოც სხვაგვარად არსებობა შეუძლებელია. იგივე ითქმის ცხოვრებისა და სიკეთის გამომწვევ დამხმარე მიზეზებზე. პირველ შემთხვევაში შეუძლებელია ცხოვრება და არსებობა რაიმეს გარეშე, მეორე შემთხვევაში — სიკეთის მიღწევა. ეს კი აუცილებლობაა და რაღაც აუცილებელი მიზეზი. შემდეგ, დასაბუთებაც აუცილებლობას განეკუთვნება, რადგან თუ დასაბუთება მარტივია, შეუძლებელია მისგან სხვა შედეგის მიღება. ამის მიზეზი კი წანამძღვარებია, რომელთაგან სხვა სილოგიზმი არ მიიღება. მოვლენების ნაწილს აუცილებლობის სხვა მიზეზი აქვთ, ნაწილს კი არავითარი, არამედ თვითონ არიან სხვათა აუცილებლობის მიზეზნი. ასე რომ, პირველი და მთავარი აუცილებლობაა მარტივი მოვლენა, რომელიც არ შეიძლება მრავალნაირი იყოს, ე. ი. ხან ასეთი და ხან კი ისეთი, რადგან ამ შემთხვევაში ის უკვე მრავალი იქნებოდა.

ამრიგად, თუ არსებობს რაღაც მარადიული და უძრავი, მასში არაფერია იძულებითი ან ბუნების საწინააღმდეგო[4].

## თავი მეექვსე

ერთი არის როგორც შემთხვევითი, ისე თავის თავადი. შემთხვევითის მაგალითია „კორისკოსი“ და „განათლებული“, აგრეთვე „განათლებული კორისკოსი“, რადგან ერთი და იგივეა, ვიტყვით ჩვენ „კორისკოსს“, თუ „განათლებულსა“ და „სამართლიანს“ და „განათლებულ კორისკოსს“ და „სამართლიან კორისკოსს“. აქ ყოველივე ერთია შემთხვევით, „სამართლიანი“ და „განსწავლული“. შემთხვევით ახასიათებენ ერთ სუბსტანციას, ხოლო „განათლებული“ „განათლებული კორისკოსის“ შემთხვევითი ნიშანია. ასევე „განათლებული კორისკოსი“ და „კორისკოსი“ ერთია, რადგან პირველი გამოთქმის ერთ-ერთი ნაწილი მეორეს შემთხვევითი ნიშანია, სახელდობრ, „განათლებული“ „კორისკოსისა“. ასევე „განათლებული კორისკოსი“ და „სამართლიანი კორისკოსი“ ერთია, რად-

გან ორივე გამოთქმის ერთი ნაწილი ერთი და იმავეს შემთხვევით ნიშანს წარმოადგენს. ასევეა მაშინაც, როცა გვარს ან ზოგად ცნებას შემთხვევით ვუწოდებთ საერთო სახელს. მაგალითად, როდესაც „ადამიანს“ ვაიგივებთ „განათლებულ ადამიანთან“ ან იმიტომ, რომ „ადამიანს“, როგორც ერთი არსების მქონეს, ახასიათებს „განათლებულიც“, ანდა იმიტომ, რომ ორივენი რაღაც სხვის, მაგალითად, „კორისკოსის“ შემთხვევითი ნიშნებია. მაგრამ ორივე მათგანი ერთნაირად არ ახასიათებს მას, არამედ ერთი მათგანი, როგორც გვარი ან არსებაში შემავალი, მეორე კი როგორც არსების მდგომარეობა ან თვისება.

შემთხვევით ერთს ამდენი მნიშვნელობა აქვს. თავისთავადი
1016a ერთი კი ეწოდება იმას, რაც უწყვეტია. როგორც, მაგალითად, თასმით შეკრული გროვა და წებოთი შეკრული ხის ნაჭრები. აგრეთვე ხაზს, თუნდაც მოღუნულს, მაგრამ უწყვეტს, ერთი ეწოდება, მაგალითად, ჩვენი სხეულის თვითეულ ნაწილს, როგორიცაა ფეხი და ხელი. ამათგან ბუნებრივად უწყვეტნი უფრო მეტად წარმოადგენენ ერთს, ვიდრე ხელოვნურად უწყვეტნი. უწყვეტი ეწოდება აგრეთვე იმას, რომლებსაც ახასიათებთ თავისთავად ერთი სახის და არა მრავალფეროვანი მოძრაობა. ხოლო ერთს იმ მოძრაობას ვუწოდებთ, რომელიც დაუნაწევრებელია, სახელდობრ, დაუნაწევრებელია დროში. თავისთავად უწყვეტია ის, რაც ერთია არა შეხების გამო. მაგალითად, ერთმანეთის გვერდით დაწყობილ ხის ნაჭრებზე ვერ ვიტყვით, რომ ისინი ერთნი არიან, ერთი ხე, ერთი სხეული, ანდა სხვა რაიმე უწყვეტი. საერთოდ უწყვეტი ერთი ეწოდებათ იმ საგნებსაც, რომლებიც მოხრილი არიან. უფრო მეტად კი იმათ, რომლებიც არ არიან მოხრილი, როგორც მუხლი ან თეძოს ნაწილი, რადგან მთელი თეძო შეიძლება ყოველთვის ერთნაირად არ მოძრაობდეს. სწორი ხაზი კი მოღუნულზე უფრო მეტადაა ერთი. ხოლო მოღუნულსა და კუთხოვანს ვუწოდებთ როგორც ერთს, ისე არაერთს, რადგან მისი მოძრაობა შეიძლება მიმდინარეობდეს როგორც ერთდროულად, ისე არაერთდროულად. სწორის მოძრაობა ყოველთვის ერთდროულად ხდება და მას არა აქვს სიდიდის მქონე უძრავი და მოძრავი ნაწილები, როგორც მოღუნულ საგნებს.

შემდეგ, სუბსტრატის სხვა მნიშვნელობაა ისეთი რამ, რომელსაც არა აქვს განსხვავებული სახეები. განსხვავების არმქონეა ის სახე, რომელიც დაუნაწევრებელია შეგრძნებებისათვის, ხოლო სუბსტრატია ის, რაც ან პირველია ან უკანასკნელი მიზნის თვალსაზრისით. ღვინოსაც და წყალსაც ერთს ვუწოდებთ, როგორც



სახით დაუნაწევრებელს. აგრეთვე ყველა სითხეს ერთი ეწოდება, როგორიცაა ზეთი, ღვინო, და ყოველივე დნობადთ, რადგან ყველა ამათ საბოლოო სუბსტრატი ერთი და იგივე აქვთ. ყოველივე ეს ან წყალია ან ჰაერი. ერთი ეწოდებათ იმათაც, რომლებსაც ერთი გვარი აქვთ და განსხვავდებიან დაპირისპირებული ნიშნებით. ყველა ესენიც იწოდებიან ერთად, რადგან გვარი ერთი აქვთ, რაც ამ განსხვავებათა სუბსტრატია. მაგალითად, ცხენი, ადამიანი, ძაღლი არიან რაღაც ერთი, რადგან ყველა ესენი არიან ცხოველები და როგორღაც ერთმანეთს ენათესავებიან, როგორც ერთი მატერიის მქონენი. ყველა ამათ ამ აზრით ეწოდებათ „ერთი“.

ხან კი „ერთი“ ეწოდება ზოგად გვარს, როგორც მისადმი დაქვემდებარებულ სახეებზე მაღლა მდგომს. მაგალითად, თანასწორგვერდებიანი და თანასწორფერდებიანი სამკუთხედები ერთი და იმავე ფორმისანი არიან, რადგან ორივე სამკუთხედია, თუმცა ისინი იგივეობრივნი არ არიან. შემდეგ „ერთი“ ეწოდება ცნებას, რომელიც როგორც არსების გამომხატველი, განუყოფელია, არსების გამომხატველ სხვა ცნებებთან შედარებით, თუმცა თავისთავად ყოველი ცნება დანაწევრებადია. ასევე ზრდადი და წარმავალი საგნებიც ერთნი არიან, რადგან ერთია მათი გამომხატველი ცნება, როგორც მაგალითად, სიბრტყეების გვარეობითი ცნება. საერთოდ
კი აზრი, რომელიც არსებას მოიაზრებს, დაუნაწევრებელია და 1016в
მისი დაყოფა არ შეიძლება არც დროში, არც სივრცეში, არც მსჯელობაში. განსაკუთრებით კი ერთნი ისინი არიან, რომლებიც სუბსტანციას გამოხატავენ. საერთოდ ის, რაც არ დაიყოფა, იმდენად, რამდენადაც არ დაიყოფა, „ერთია“. მაგალითად, ადამიანი, როგორც ადამიანი, არ დაიყოფება, ამდენად ის ერთია. ის ერთია აგრეთვე, როგორც ცხოველი და როგორც სიდიდე. მეტწილად კი, ერთი ეწოდება საგანს, რომელიც როგორც ერთი, ან მოქმედებს ან განიცდის, ან რაიმე მიმართებაშია სხვა ერთთან. ზემომოტანილი მსჯელობის მიხედვით კი ერთია ის, რომელიც ერთია ან როგორც სუბსტანცია, ან უწყვეტობის გამო, ან ფორმით, ან ცნებით.

მრავლად კი იმას ვთვლით, რაც ან უწყვეტი არაა, ან, რომელსაც ერთი სახე, ან ცნება არა აქვს. შემდეგ, ერთს ვუწოდებთ იმათ, რომლებსაც უწყვეტი სიდიდე აქვთ. და არ ვუწოდებთ მაშინ, თუ არ წარმოადგენს რაიმე მთელს. ეს კი იმ შემთხვევაში, თუ მას ერთი სახე არა აქვს. მაგალითად, ერთს არ ვუწოდებთ ფეხსაცმელის ნაწილებს, თუ მათ ნებისმიერი განლაგება აქვთ და არ ჰქმნიან უწყვეტ მთელს. ისინი მთელი მაშინ იქნებოდნენ, რომ თავისი

განლაგებით ფეხსაცმელი შეექმნათ და რაღაც ერთი სახე ჰქონოდათ ამიტომაც წრე სხვა ხაზებთან შედარებით უფრო მეტად არის ერთი, რადგან მთელია და დასრულებული.

რაიმეს ერთ საწყისად ყოფნა კი რიცხვად ყოფნას ნიშნავს. რადგან საწყისია პირველი ზომა. ხოლო ყველა გვარში პირველი საზომი ისაა, რომლითაც პირველად შევიცნობთ რაიმეს. ამრიგად, ერთი არის თვითეული საგნის შემეცნების დასაწყისი. მაგრამ ის ყველა გვარში ერთი და იგივე არ არის. რადგან ის ერთგან დიეზია, მეორეგან ხმოვანი· და მესამეგან თანხმოვანი. სიმძიმისათვის ის სხვაა, მოძრაობისათვის კი სხვა. მაგრამ ერთი ყველგან განუყოფელია ან რაოდენობით, ან სახით. როგორც რაოდენობით, ისე ყოველმხრივ დაუნაწევრებელს და ადგილმდებარეობის არმქონეს ერთი ეწოდება. ყოველმხრივ დაუნაწევრებელს და გარკვეული ადგილმდებარეობის მქონეს კი ეწოდება წერტილი. ერთი მხრივ, დაყოფადია ხაზი, ორმხრივ — სიბრტყე, ყველა მიმართულებით, და მაშასადამე, სამმხრივ — სხეული. და პირიქით, ორმხრივ დაყოფადია სიბრტყე, ერთი მხრივ — ხაზი, სრულიად დაუყოფელია წერტილი და ერთი. ამათგან მდებარეობის არმქონეა ერთი, ხოლო მდებარეობის მქონე — წერტილი

შემდეგ, ზოგი რიცხვითაა ერთი, ზოგი სახით, ზოგი გვარით,
ზოგი ანალოგიით. რიცხვით ერთნი არიან მატერიით ერთნი, სახით
ერთნი ცნებით ერთნი არიან, გვარით ერთნი ფორმით და კატეგო-
რიით ერთნი. ანალოგიით ერთნი კი ისინი არიან, რომლებ-
საც ისეთივე მიმართება აქვთ, როგორც სხვებს. მომდევნო ყო-
ველთვის წინამორბედს მოსდევს. მაგალითად, ის, რაც რიცხვითაა
ერთი, სახითაც ერთია, მაგრამ ის, რაც სახითაა ერთი, ყოველთვის
1017a არაა რიცხვით ერთი. ყველა, რაც სახით ერთია, გვარითაც ერთია,
მაგრამ რაც გვარით ერთია, ყველა არაა სახით ერთი, არამედ ანა-
ლოგიით. ხოლო რაც მიმართებით ერთია, ყველა არაა გვარით
ერთი.

ცხადია, რომ მრავლის შესახებ ერთის საწინააღმდეგო აზრით შეიძლება ლაპარაკი. პირველი: ის არაა უწყვეტი. მეორე: მას როგორც უმაღლესი, ისე უმდაბლესი სახის მატერია დანაწევრებადი აქვს. მესამე: არსების გამომხატველი ცნება — მრავალი მნიშვნელობის მქონე.

## თავი მეშვიდე

არსებული ეწოდება, ერთი მხრივ, შემთხვევითს, მეორე მხრივ, თავისთავადს. შემთხვევითია, მაგალითად, ნათქვამი, რომ „სამართლიანი განათლებულია“, „ადამიანი განათლებულია“ და „განათლებული ადამიანია“. დაახლოებით, ასევე ვამბობთ ჩვენ „განათლებული სახლის მშენებელი“, რადგან სახლის მშენებელი შემთხვევითაა განათლებული და განათლებული კი სახლის მშენებელი. „ეს არის ის“ ნიშნავს იმას, რომ ეს იმის შემთხვევითი ნიშანია. ასევეა ზემომოტანილ შემთხვევაშიაც, როდესაც „ადამიანზე“ ვამბობთ, რომ „განათლებულია“, ხოლო „განათლებულზე“, რომ „ადამიანია“, ანდა რომ „თეთრი განათლებულია“, ან „განათლებული თეთრია“, რაც ნიშნავს ან იმას, რომ ორივე ერთისა და იმავეს შემთხვევითი ნიშანია, ანდა არსებულისა. „განათლებული ადამიანია“ ნიშნავს იმას, რომ ადამიანს განათლება ახასიათებს. ამავე აზრით ვამბობთ „არათეთრი არსებობს“, რადგან არსებობს ის, რასაც ეს თვისება ახასიათებს.

ერთი მხრივ, შემთხვევით არსებობას შემდეგი მნიშვნელობები აქვს: ან ორივე ახასიათებს ერთსა და იმავეს, ან ერთ-ერთი მათგანი ასე ან ისე არსებულს მიეწერება, ან არსებობს ის, რასაც ეს თვისება მიეწერება.

თავისთავად არსებულს კი იმდენი მნიშვნელობა აქვს, კატეგორიის რამდენ ფორმაშიც იხმარება ის. რადგან რამდენ მნიშვნელობასაც ვაძლევთ მას, იმდენივე მნიშვნელობით არსებობს ის. კატეგორია კი გამოხატავს ან არსებას, ან თვისებას, ან რაოდენობას, ან მიმართებას, ან მოქმედებას, ან ვნებას, ან ადგილს, ანდა დროს. თვითეული მათგანი არსებობას ნიშნავს. რადგან არავითარი განსხვავება არაა, ვიტყვით „ადამიანი ჯანმრთელია“, თუ „ადამიანი ჯანმრთელდება“, „ადამიანი მოსიარულეა და მჭრელი“, თუ „ადამიანი დადის და ჭრის“. ასევე სხვა შემთხვევებშიაც.

შემდეგ, არსებობა ნიშნავს იმას, რომ არსებული ჭეშმარიტია, ხოლო არარსებობა არა ჭეშმარიტებას, არამედ მცდარობას. ასევეა მტკიცებისა და უარყოფის შემთხვევაში. მაგალითად, „სოკრატე განათლებულია“ ჭეშმარიტია, ჭეშმარიტია აგრეთვე ისიც, რომ „სოკრატე არ არის თეთრი“, ხოლო დებულება იმის შესახებ, რომ „დიაგონალი არ არის თანაზომადი“, მცდარია.

გარდა ამისა, არსებობა ზემოთქმულის მიხედვით ზოგჯერ
შესაძლებლობას ნიშნავს, ზოგჯერ სინამდვილეს. მაგალითად, 1017в
„მხედველს“ ვუწოდებთ, როგორც ხედვის უნარის მქონეს, ისე
სინამდვილეში მხედველს. „მცოდნეს“ ვუწოდებთ, როგორც
იმას, ვისაც შეუძლია ცოდნის გამოყენება, ისე იმას, ვინც იყენებს
კიდეც სინამდვილეში. „მშვიდს“, როგორც იმას, ვინც მშვი-
დადაა, ისე იმას, ვისაც შეუძლია მშვიდად იყოს. ასევე სუბსტან-

ციების მიმართაც. ჩვენ როგორც ჰერმესზე ვამბობთ, რომ ქვაშია, ასევე ხაზის ნახევარზე. ხოლო პურს ვუწოდებთ ჯერ მოუსვლელ პურსაც. თუ როდის გვაქვს შესაძლებლობასთან საქმე და როდის არა, ამას სხვაგან განვსაზღვრავთ.

## თავი მერვე

არსება ეწოდება მარტივ სხეულებს, მაგალითად, მიწას, ცეცხლს, წყალსა და სხვა ამდაგვარს, საერთოდ, სხეულებს და მისგან წარმოშობილ ცხოველებს, სულსა და მის ნაწილებს. ყველა ამათ ეწოდებათ არსება, რადგან ისინი სხვა რაიმეს შესახებ კი არ ითქმიან, არამედ მათ შესახებ ითქმის ყოველივე სხვა. არსების მეორე მნიშვნელობაა არსებობის მიზეზი ისეთი საგნებისა, რომლებიც სხვაზე არ ითქმიან. როგორიცაა ცხოველის სული. შემდეგ ის იმ სხეულების ნაწილია, რომლებსაც ის განსაზღვრავს, რომელთა არსებას გამოხატავს და რომლის მოსპობით ისპობა მთელი. მაგალითად, სიბრტყის მოსპობით, ამბობს ზოგიერთი, ისპობა სხეული და ხაზის მოსპობით — სიბრტყე. ზოგიერთის აზრით, რიცხვიც რაღაც ამდაგვარია, რომლის მოსპობა სპობს ყოველივეს და რომელიც ყოველივეს განსაზღვრავს.

გარდა ამისა, არსებაა ის, რაც „ამად“ ან „იმად“ ყოფნას გამოხატავს, რომლის ცნება განსაზღვრებაა და რაც თვითეული საგნის არსებაა. ამრიგად, არსებას ორი მნიშვნელობა აქვს: პირველი, უკანასკნელი სუბსტრატი, რაც სხვაზე არასოდეს არ ითქმის. მეორე, კონკრეტული და დამოუკიდებელი არსება, რაც ყოველი კონკრეტული საგნის ფორმა და სახეა.

## თავი მეცხრე

„იგივეობრივი“ ეწოდებათ, ერთი მხრივ, შემთხვევით მოვლენებს, მაგალითად, „თეთრს“ და „განათლებულს“, რადგან ისინი ერთი და იმავეს შემთხვევითი ნიშნებია. შემთხვევითი ნიშანია „ადამიანიცა“ და „განათლებულიც“, რადგან ისინი ერთმანეთის შემთხვევითი ნიშნები არიან. ხოლო „განათლებული ადამიანია“ იმიტომ, რომ „განათლება“ „ადამიანს“ შემთხვევით ახასიათებს. ამათგან ერთი მეორეს ახასიათებს და, პირიქით. მაგალითად, „განათლებულ ადამიანზე“ შეიძლება ითქვას, როგორც „განათლებული“, ისე „ადამიანი“ და თვითეულ ამათგანზე „განათლებული ადამიანი“. მაგრამ ყოველივე ამის განზოგადება არ შეიძლება, რადგან არ იქნებოდა ჭეშმარიტი იმის თქმა, რომ „ყველა ადამიანი“ და „განათლე-



ბული“ ერთი და იგივეა. რადგან ზოგადი თავისთავად არსებობს, 1018a
შემთხვევითი კი არა, არამედ ითქმის ცალკეულ კონკრეტულ საგანზე. ჩვენი აზრით, „სოკრატე“ და „სოკრატე არის განათლებული“ ერთი და იგივეა, მაგრამ „სოკრატე“ და „ყველა“ არაა ერთი და იგივე, რადგან სოკრატე არ ნიშნავს „ყველა ადამიანს“.

ამრიგად, ესაა „იგივეობრივის“ პირველი მნიშვნელობა. მისი მეორე მნიშვნელობა იგივეა, რაც „ერთის“, რადგან იგივე ეწოდება იმასაც, რასაც მატერია ან რიცხვით ან სახით ერთი აქვს. იგივეობრივია ისიც, რასაც ერთი აქვს არსება. ასე რომ, იგივეობა არის რაღაც ერთობა ან სიმრავლეთა, ან იმათი, რომლებსაც, როგორც სიმრავლეს, ისე ვიყენებთ. მაგალითად, როცა ვამბობთ, რომ ის თავის თავთან იგივეობრივია, ამ შემთხვევაში მასში ორს ვგულისხმობთ.

„სხვა“ ისეთ საგნებს ეწოდება, რომლებსაც ან სახე, ან მატერია, ან არსების გამომხატველი ცნება ბევრი აქვთ. საერთოდ კი „სხვა“ „იგივეს“ საწინააღმდეგო ცნებაა.

„განსხვავებული“ ეწოდება საგნებს, რომლებიც არიან რა იგივე, ამავე დროს განსხვავდებიან არა მხოლოდ რიცხვით, არამედ აგრეთვე ან სახით, ან გვარით, ან მიმართებით; ამას გარდა, როგორც ისინი, რომლებიც გვარით სხვა ან დაპირისპირებული არიან, აგრეთვე ისინი, რომლებიც არსებაში რაღაც სხვაობას შეიცავენ.

„მსგავსი“ ეწოდება იმათ, რომლებმაც ან ყოველმხრივ, ან მეტწილად ერთი და იგივე განიცადეს, ვიდრე სხვა და რომლებსაც ერთი და იგივე თვისება აქვთ. აგრეთვე იმ დაპირისპირებულთ, რომლებიც შესაძლებელია იცვლებოდნენ, მაგრამ რომლებსაც თვისებების უმრავლესობა, ან ძირითადი თვისებები მსგავსი აქვთ. „მსგავსს“ განსხვავებული უპირისპირდება.

## თავი მეათე

დაპირისპირებული ეწოდება უარყოფას, წინააღმდეგობას[1], მიმართებას, ნაკლს, ქონებას და იმას, თუ საიდან და საითკენ მიემართება საბოლოოდ წარმოშობა და მოსპობა. აგრეთვე იმათ, რომლებიც არ შეიძლება ერთდროულად რაიმეში იყვნენ. დაპირისპირებული არიან, როგორც თავისთავადი მოვლენები, ისე ის ნაწილებიც, რომელთაგანაც ისინი შედგებიან. ამიტომაც ნაცრისფერი და თეთრი არ შეიძლება ერთდროულად ერთისა და იმავეს თვისება იყოს და ცხადია, რომ დაპირისპირებული იქნებიან მათი შემადგენელი ფერებიც[2].

„მოწინააღმდეგე“ ეწოდება სხვადასხვა გვარის მოვლენებს, რომლებიც არ შეიძლება ერთსა და იმავეს ახასიათებდნენ. აგრეთვე ერთი გვარის ფარგლებში ყველაზე მეტად განსხვავებულს, ერთი და იმავე სუბსტრატის ყველაზე მეტად განსხვავებულ თვისებებს, ყველაზე უფრო განსხვავებულთ ერთი და იმავე უნარის ფარგლებში და ან საერთოდ[3], ან გვარით და ან სახით ყველაზე მეტად განსხვავებულთ. ყოველივე დანარჩენს მოწინააღმდეგე ეწოდება ან იმიტომ, რომ ახასიათებს დასახელებული წინააღმდეგობანი, ან იმიტომ, რომ მათი მიღების უნარი აქვს, ან ასეთი მოქმედება და განცდა შეუძლია, ან სინამდვილეში მოქმედებს და განიცდის, ჰკარგავს ან ითვისებს, აქვს ან არა აქვს ისინი.

რადგან ერთსა და არსებულს მრავალი მნიშვნელობა აქვს, აქედან გამომდინარეობს, რომ ყოველივე სხვაც, რაც მასზე ითქმის, დაექვემდებარება იგივეობის, განსხვავების, დაპირისპირებისა და ყველა დანარჩენ კატეგორიებს.

სახით განსხვავებული ეწოდება ერთი და იმავე გვარის საგ-
ნებს, მაგრამ არა ერთიმეორისადმი დაქვემდებარებულთ, არამედ
რომლებიც. მართალია, ერთი და იმავე გვარის ფარგლებში არიან,
1018в მაგრამ განსხვავდებიან ერთმანეთისაგან და ერთიმეორეს არსე-
ბით უპირისპირდებიან.

„მოწინააღმდეგე“ ეწოდებათ აგრეთვე ერთმანეთისაგან სახით განსხვავებულთ ან ყველას, ან გვარში პირველთ, აგრეთვე განსხვავებული ცნების მქონე, უკანასკნელ სახეებს გვარში. მაგალითად, ადამიანი და ცხენი, რომლებიც გვარის განუყოფელი შემადგენელი ნაწილები არიან და ცნებებიც განსხვავებული აქვთ. აგრეთვე იმათ, რომლებიც განსხვავებას შეიცავენ ერთი და იმავე არსების ფარგლებში. ერთი და იმავე სახის მქონეთა შესახებ კი ამის საწინააღმდეგო აზრით შეიძლება ვილაპარაკოთ.

## თავი მეთერთმეტე

„წინამორბედსა“ და „მომდევნოზე“ ლაპარაკობენ იმ აზრით, რომ თვითეულ გვარში არის რაღაც პირველი და საწყისი, რაც რაღაც განსაზღვრულ საწყისთან უფრო ახლოა ან მარტივად, ან თავისი ბუნებით, ან მიმართებით, ან ადგილით, ან ვინმეს თვალსაზრისით. მაგალითად, ადგილის მიხედვით ასეთია თავისი ბუნებით, ან შემთხვევით რაიმე გარკვეულ ადგილთან ახლო მყოფი, როგორიცაა, შუა, კიდე, ან ნებისმიერი ადგილი, „მომდევნო“ დაშორებულიცაა, ყველაზე მეტად დაშორებული აი, ამ მომენტიდან, მაგალითად, უკვე მომხდარი ფაქტიდან, როგორც მიდიურ[1] ომს წინ უსწრებს ტროას ომი, რადგან უფრო მეტადაა დაშორებული ამ მომენტიდან.



„პირველი“ ეწოდება აგრეთვე იმას, რაც ამ მომენტთან უფრო ახლოა. მაგალითად, ნემეური[2] თამაშობანი წინ უსწრებენ პითიურს[3], რადგან უფრო ახლო არიან იმ მომენტთან, რომელსაც ვხმარობთ საწყისისა და პირველის მნიშვნელობით. მოძრაობაში ის, რაც პირველ მამოძრავებელთან უფრო ახლოა, ადრეც არის. მაგალითად, ბიჭი ახლოა მამაკაცთან, რომელიც ბიჭისთვის რაღაც თავისთავადი პირველი საწყისია.

შესაძლებლობისდა მიხედვით ის, რაც უფრო ძლიერია, პირველიცაა და მეტი უნარის მქონეც, და მის განზრახვას აუცილებლად ემორჩილება მეორე, მომდევნო მხარე. ასე რომ, თუ ის არ ამოძრავებს, არც ეს მოძრაობს და თუ ამოძრავებს, ესეც მოძრაობს. განზრახვა კი საწყისია.

თანმიმდევრობის თვალსაზრისით წინამორბედი მაშინ გვაქვს, როდესაც საგნები რაღაც გარკვეულისადმი რაიმე წესრიგით არიან განლაგებული. მაგალითად, გუნდში მეორე ადგილზე მყოფი მესამე ადგილას მყოფზე წინაა. საკრავში უკანასკნელის წინამორბედი სიმი უკანასკნელზე წინაა. პირველ შემთხვევაში საწყისია გუნდის ხელმძღვანელი, მეორე შემთხვევაში — საშუალო სიმი.

„პირველის“ შესახებ ამდენი აზრით შეიძლება ლაპარაკი. სხვაგვარად კი ეს იმას ნიშნავს, რომ ის, რაც შემეცნებისათვის პირველია, ის პირველია სუბსტანციალურადაც. აზროვნებისათვის პირველი სხვაა, და შეგრძნებებისათვის სხვა. რადგან აზროვნებისათვის პირველი ზოგადია, შეგრძნებებისათვის პირველი კი — ინდივიდუალური. აზროვნებაში შემთხვევითი ნიშანი წინ უსწრებს მთელს, მაგალითად, „განათლებული“ „განათლებულ ადამიანს“ და მთელი გამოთქმა არ არსებობს ნაწილის გარეშე. თუმცა „განათლებულიც“ ვერ იარსებებდა, თუ არ იქნებოდა განათლებული ვინმე.

შემდეგ „წინამორბედი“ ეწოდება წინამორბედი საგნების თვი-
სებას. მაგალითად, სისწორე წინ უსწრებს სიბრტყეს, რადგან პირ-
ველი თავისთავად ხაზის თვისებაა, მეორე კი სივრცისა. ზოგს ამ 1019a
აზრით ეწოდება „წინამორბედი“ და „მომდევნო“, ზოგს კი ბუნე-
ბისა და არსების მიხედვით. ეს უკანასკნელნი არ შეიძლება არსე-
ბობდნენ პირველთა გარეშე და პირველნი კი ამათ გარეშე. ამ
განსხვავებას იყენებდა პლატონიც.

„არსებობასაც“ მრავალი მნიშვნელობა აქვს. მისი პირველი მნიშვნელობაა სუბსტრატი და სუბსტანცია. შემდეგ, შესაძლებელი

და რეალური. აქედან პირველი შესაძლებლობაშია პირველი, მეორე კი სინამდვილეში. მაგალითად, შესაძლებლობაში ნახევარი და ნაწილი წინ უსწრებს მთელს, მატერია — სუბსტანციას. სინამდვილეში კი მოსდევს მას, რადგან სინამდვილეში ისინი დაშლის შემდეგ არსებობენ.

ყოველივე ზემოთქმული „წინამორბედისა“ და „მომდევნოს“ შესახებ შეიძლება ასე შევაჯამოთ: ზოგი მოვლენა წარმოშობის თვალსაზრისით შეიძლება იყოს სხვისაგან დამოუკიდებელი, მაგალითად, მთელი არსებობდეს ნაწილის გარეშე, ზოგი კი — მოსპობის თვალსაზრისით. მაგალითად, ნაწილი შეიძლება იყოს მთელის გარეშე. ასევე ყველა სხვა შემთხვევაშიც.

## თავი მეთორმეტე

უნარი ეწოდება მოძრაობის ან ცვალებადობის საწყისს, რომელიც ან სხვაში არსებობს, ან სხვაა[1]. მაგალითად, მშენებლობა არის უნარი, მაგრამ იგი არ არსებობს იმ სახლში, რომელიც შენდება. მედიცინა კი ისეთი უნარია, რომელიც არსებობს იმაში, რომელსაც კურნავენ, მაგრამ არა როგორც განსაკურნავი. საერთოდ, ცვალებადობის ან მოძრაობის საწყისი არის ძალა, რომელიც არსებობს სხვაში, ან წარმოადგენს სხვას.

მეორე მნიშვნელობის მიხედვით, ის სხვისაგან განიცდის ზემოქმედებას ან სხვაა. იმ საგანზე, რომელიც რაიმეს ზემოქმედებით რაღაცას განიცდის, ამ განცდის უნარის მქონეს ვუწოდებთ. როგორც მაშინ, როდესაც მას ნებისმიერი განცდა აქვს, ისე მაშინ, როცა აქვს არა ყოველგვარი განცდის უნარი, არამედ მხოლოდ უკეთესისა.

შემდეგ, უნარი არის რაიმე საქმის კარგად, ან წინასწარი გადაწყვეტილებით შესრულების შესაძლებლობა, რადგან იმათ, რომლებიც დადიან ან ლაპარაკობენ ცუდად, ან არა წინასწარი გადაწყვეტილებით, ვერ ვუწოდებთ მეტყველების, ან სიარულის უნარის მქონეთ. ასევეა განცდის შემთხვევაშიც.

შემდეგ, უნარის მქონე ეწოდებათ იმათაც, რომლებიც საერთოდ, უგრძნობი ან უცვლელნი არიან, ანდა ძნელად იხრებიან ცუდისაკენ. რადგან გატეხვა, ხახუნი, გაღუნვა და საერთოდ, განადგურება ხდება არა უნარის, არამედ უუნარობისა და რაღაც ნაკლის გამო. ყოველივე ამას არ განიცდის ის, რაც ან სუსტად განიცდის მას, ან მშვიდად განიცდის უნარის, შესაძლებლობის და რაღაც მდგომარეობის გამო.



ამრიგად, უნარზე ამდენი მნიშვნელობით შეიძლება ლაპარაკი.
უნარის მქონე, ერთი მხრივ, ნიშნავს უძრაობის ან ცვალებადობის
საწყისს (მოძრაობის შეჩერების უნარიც რაღაც საწყისია), რომე- 1019B
ლიც ან სხვაშია, ან თვითონაა სხვა. მეორე მხრივ, ის რაიმე სხვაა, რასაც მის მიმართ იგივე უნარი აქვს. შემდეგ, უკეთესისა და უარესისაკენ ნებისმიერი ცვალებადობის უნარი. ისიც კი, რაც იღუპება, დაღუპვის უნარის მქონეა, რადგან არ დაიღუპებოდა, ამის უნარი რომ არ ჰქონოდა. ამჟამად კი მას აქვს ამ განცდის რაღაც განწყობა, მიზეზი და საწყისი, რადგან ის ხან ჩანს ამ უნარის მქონედ, ხან კი არა. თუ ნაკლიც როგორღაც თვისების ქონებაა, მაშინ ყველაფერი რაღაც ქონება იქნებოდა. ასე რომ, უნარია რაღაც თვისებისა და საწყისის ქონება. უნარის მქონე ნიშნავს ნაკლსაც, თუ შესაძლებელია ნაკლის ქონება. წინააღმდეგ შემთხვევაში ის ჰომონიმი იქნება[2]. უნარია ისიც, როდესაც სხვას არ ძალუძს იყოს რაიმეს საწყისი ან დამღუპველი. ყველაფერი ეს ეხება იმ შემთხვევებს, სადაც მხოლოდ წარმოშობა ხდება ან არ ხდება, ან ხდება კარგად. ეს უნარი არსებობს უსულო საგნებშიც, მაგალითად, მუსიკალურ ინსტრუმენტებში: ზოგ ლირაზე ვამბობთ, რომ მას ბგერის გამოცემის უნარი აქვს, ზოგს კი არა. ზოგს აქვს არაჰარმონიული ჟღერადობა. უუნარობა კი ეწოდება უნარის ან საწყისის არქონებას საერთოდ, ან იქ და მაშინ, როდესაც მისი ქონება ბუნებრივია. რადგან ჩვენ ერთნაირად არ ვუწოდებთ დაბადების უნარის არმქონეს ბავშვს, მამაკაცს და საჭურისს. შემდეგ, ყოველ უნარს უუნარობა უპირისპირდება. ეს ითქმის, როგორც საერთოდ მოძრაობის, ისე კარგად მოძრაობის უნარის მქონეზე.

„უუნარო“ ეწოდება, ერთი მხრივ, ასეთს უუნარობას, მეორე მხრივ, მას შესაძლებელისა და შეუძლებელის მნიშვნელობა აქვს. შეუძლებელია ის, რომლის საწინააღმდეგო აუცილებლად ჭეშმარიტია. მაგალითად, დიაგონალის თანაფარდობითობა გვერდებთან შეუძლებელია, როგორც სიცრუე, რომლის საწინააღმდეგო არა მხოლოდ ჭეშმარიტია, არამედ აუცილებელიც. კერძოდ, აუცილებელია ის არაფარდობითი იყოს. ხოლო ფარდობითობა არა მარტო შეცდომაა, არამედ აუცილებელი შეცდომაა. ამას უპირისპირდება ისეთი შესაძლებელი, რომლის მოპირისპირე არაა აუცილებლად შეცდომა. მაგალითად, ადამიანს შეუძლია ჯდომა, რადგან არაა აუცილებელი შეცდომა იყოს მსჯელობა, „ის არ ზის“.

როგორც უკვე ვთქვით, შესაძლებელი, ერთი მხრივ, ნიშნავს იმას, რომ ის აუცილებლად შეცდომა არაა ან ჭეშმარიტია, ან შესაძლებელია ის ჭეშმარიტიც იყოს. გადატანითი მნიშვნელობით

ის არის გეომეტრიული შესაძლებლობა. შესაძლებელის ყველა ამ
მნიშვნელობას საერთო არაფერი არა აქვს ძალასთან. შესაძლებლო-
1020a ბის ყველა ზემოთქმული მნიშვნელობა გულისხმობს საწყისს სხვა-
ში, ან თვით ცვალებადის სხვად ყოფნას. ყოველივე სხვას უნარის
მქონე ეწოდება ზოგჯერ იმიტომ, რომ რაღაც ასეთი უნარი აქვს, ან
არა აქვს. ზოგს კი იმიტომ, რომ აქვს ის გარკვეული სახით. იგივე
ითქმის უუნარობაზე.

ამრიგად, უნარის მთავარი განსაზღვრებაა ცვალებადობის სა-
წყისის სხვაში ყოფნა, ან ცვალებადის სხვად ყოფნა.

## თავი მეცამეტე

რაოდენობა ეწოდება დაყოფადს ისეთ ნაწილებზე, რომელთა-
გან თვითეული თავისი ბუნებით რაღაც გარკვეული ერთია. სიმ-
რავლე არის რაღაც დათვლადი რაოდენობა, სიდიდეა ის, რაც გაი-
ზომება. მეორე მხრივ, სიმრავლეა ის, რაც დაიშლება არაუწყვეტ
ნაწილებად, ხოლო სიდიდე — უწყვეტად. ერთი მიმართულებით
უწყვეტი სიდიდე არის სიგრძე, ორი მიმართულებით — სიბრტყე,
სამი მიმართულებით — სიღრმე. აქედან განსაზღვრული სიმრავლე
რიცხვია, განსაზღვრული სიგრძე — ხაზი, განსაზღვრული სიბრ-
ტყე — ზედაპირი, განსაზღვრული სიღრმე — სხეული. ამას გარდა,
ზოგ მათგანს ეწოდება რაოდენობა თავისთავად, ზოგს კი შემთხვე-
ვით. მაგალითად, ხაზი არის რაღაც რაოდენობა თავისთავად, „გა-
ნათლებული“ კი შემთხვევით. ამათგან ზოგი თავისთავადია არსე-
ბით. მაგალითად, ხაზი არის რაღაც რაოდენობა, რადგან მისი არსე-
ბის გამომხატველ ცნებას რაღაც რაოდენობა ახასიათებს. ზოგი
წარმოადგენს ამ არსების მდგომარეობას ან თვისებას. მაგალითად,
ბევრი და ცოტა, გრძელი და მოკლე, ბრტყელი და ვიწრო, ღრმა
და არა ღრმა, მძიმე და მსუბუქი და სხვა ამგვარი. აგრეთვე დიდი
და პატარა, მეტი და ნაკლები, როგორც თავისთავად, ისე ერთიმეო-
რის მიმართ თავისთავადი რაოდენობის მდგომარეობანი არიან. მაგ-
რამ ეს ტერმინები სხვა საგნებზედაც გადაიტანებიან. როგორც უკვე
ვთქვით, რაოდენობა ზოგს შემთხვევით ეწოდება, როგორც, მაგალი-
თად, „განათლებულიც“ და „თეთრიც“ რაღაც რაოდენობაა იმისა,
რის თვისებაც ისინი არიან. ზოგი კი რაოდენობაა მოძრაობისა და
დროის თვალსაზრისით. ესენიც რაღაც რაოდენობასა და დაუნაწევ-
რებელს წარმოადგენენ, რადგან დაუნაწევრებელია ის, რომლის



თვისებაც ესენი არიან. მე ვგულისხმობ არა მოძრავ საგანს, არამედ
მანძილს, რომელიც მან განვლო. მაგრამ რადგან მანძილი რაოდენო-
ბაა, ამიტომ რაოდენობაა მოძრაობაც და რადგან მოძრაობა რაოდე-
ნობაა, ამიტომ რაოდენობაა დროც.

## თავი მეთოთხმეტე

თვისება, ერთი მხრივ, სუბსტანციის სახესხვაობას ეწოდება.
მაგალითად, ადამიანის, როგორც ცხოველის თვისებაა ორფეხია-
ნობა, ცხენისა—ოთხფეხიანობა, წრისა—უკუთხო ფორმა, რაც სუბს-
ტანციის თვისობრივ სხვაობას წარმოადგენს. ამრიგად, თვისება ერთი 1020в
მხრივ, სუბსტანციის სახესხვაობას ნიშნავს, მეორე მხრივ კი,
უძრავს და მათემატიკურ მოვლენებს. რიცხვებიც რაღაც თვისე-
ბებია, მაგრამ არა მხოლოდ ერთი მიმართულებით დანაწევრებადნი,
არამედ ისეთნი, რომელთა მიბაძვა სიბრტყეები და სხეულებია.
ამათგან პირველნი დანაწევრებადნი არიან ორი მიმართულებით,
მეორენი კი — სამი. და საერთოდ, ყველაფერი, რაც კი მათ ახასია-
თებთ, გარდა რაოდენობისა, მოცემულია მათ არსებაში. არსება
კი თვითეულს ერთი აქვს. მაგალითად, ექვსს აქვს არა ორი ან სამი,
არამედ ერთი არსება, რადგან ექვსი ერთხელ არის ექვსი.
მოძრავი საგნების თვისებებია: სითბო — სიცივე, სითეთრე — სი-
შავე, სიმძიმე — სიმსუბუქე და სხვა ამდაგვარი, რომელთა ცვალე-
ბადობის შესატყვისად იცვლებიან სხეულები, აგრეთვე კეთილშო-
ბილებისა და სიმდაბლის და საერთოდ, ბოროტებისა და სიკეთის
შესატყვისად.

თვისობრიობის შესახებ, დაახლოებით, ორგვარი აზრით შეიძ-
ლება მსჯელობა. აქედან ერთი უმთავრესია: პირველ ყოვლისა,
თვისობრიობა არის არსების სახესხვაობა, რაც რიცხვებში
გამოხატული თვისობრიობის განსაზღვრებაა, რადგან ისიც რაღაც
სახესხვაობაა ან უძრავ, ან მოძრავ არსებათა, ოღონდ არა იმდენად,
რამდენადაც ისინი მოძრავნი არიან. მეორე მხრივ, ის მოძრავ სა-
განთა თვისობრიობაა, რაც მათ მოძრაობაში მდგომარეობს. ასევეა
თვით მოძრაობის სახესხვაობებშიც. სიკეთე და ბოროტებაც თვისე-
ბათა რაღაც საზომია, რადგან ავლენენ მოძრაობის და მოქმედების
თვისებებს, რომლის მიხედვით მოძრავი საგანი კარგს ან ავს აკე-
თებს, ან განიცდის. ის, რასაც შეუძლია ასე მოქმედება, კარგია,
რასაც ისე — ცუდი. ბოროტება და სიკეთე უფრო მეტად სულიერ
არსებათა თვისებებზე მიგვითითებენ და ამათგან ყველაზე მეტად
იმათზე, რომლებიც წინასწარი განზრახვით მოქმედებენ.

## თავი მეთხუთმეტე

მიმართება ეწოდება, ერთი მხრივ, ისეთ დამოკიდებულებას, როგორც ორმაგისა ნახევრისადმი, სამმაგისა მისივე მესამედისადმი, მრავალკეცისა ნაწილებისადმი და ჭარბისა იმისადმი, რასაც ჭარბობს.

მეორე მხრივ, მიმართება ეწოდება ისეთ დამოკიდებულებას, როგორიც არსებობს გამათბობელსა და თბობადს, მჭრელსა და ჭრადს და საერთოდ, მოქმედსა და განმცდელს შორის. მესამე მხრივ, გასაზომსა და საზომს, შეცნობადსა და ცოდნას, შეგრძნებადსა და შეგრძნებას შორის. პირველი სახის დამოკიდებულება ეხება რიცხვთა ზოგად ან კონკრეტულ მიმართებას, აგრეთვე რიცხვთა ერთმანეთთან, ან ერთთან მიმართებას. როგორც ორმაგი წარმოადგენს განსაზღვრულ რიცხვს ერთთან მიმართებაში, ხოლო
1021a მრავალკეცი ერთკეცთან, მაგრამ არა განსაზღვრულ „ამ“ ან „იმ“ ერთთან. ერთნახევარი ორმესამედთან ისეთ მიმართებაშია, როგორც რიცხვი გარკვეულ რიცხვთან. ხოლო მთელი გაყოფილი ერთზე განუსაზღვრელ დამოკიდებულებაშია ერთთან, როგორც მრავალკეცი ერთკეცისადმი. და ჭარბი იმისადმი, რასაც ჭარბობს, საერთოდ, განუსაზღვრელ რიცხობრივ დამოკიდებულებაშია, რადგან რიცხვი ფარდობითია და არაფარდობითს რიცხვი არ უდგება. ხოლო ჭარბი, რასაც ჭარბობს, ერთი იმდენია და კიდევ მეტი, რაც განუსაზღვრელია, ე. ი. ნებისმიერი, როგორც მისი ტოლი, ისე არა.

აი, ყოველივე ის, რაც შეიძლება ითქვას რიცხობრივ მიმართებათა და რიცხვთა თვისებების შესახებ.

რაც შეეხება „თანაბარს“, „მსგავსს“, „იგივეობრივს“, ისინი სხვადასხვაგვარად იხმარებიან. „ერთი“ ეწოდება ყოველივე იმათ, რომლებსაც არსება ერთი აქვთ. „მსგავსნი“ — რომლებსაც ერთი აქვთ თვისება და „თანასწორი“, რომლებსაც რიცხვი აქვთ ერთი. ერთი კი რიცხვთა საწყისი და საზომია. ასე რომ, ყოველივე ეს ეხება სხვადასხვაგვარ რიცხობრივ დამოკიდებულებას.

„მოქმედი და განმცდელი“, ერთი მხრივ, მოქმედისა და განმცდელის შესაძლებლობა არიან და, მეორე მხრივ, შესაძლებელის რეალობა, როგორიცაა, თბობადის მიმართება გამათბობელისადმი, ე. ი. იმისადმი, რომელსაც გათბობის უნარი აქვს. და პირიქით, გამათბობლისა თბობადისადმი და მჭრელისა ჭრადისადმი, როგორც სინამდვილეში მოქმედთადმი. რიცხობრივი მიმართებანი არ არიან რეალური მიმართებანი, და თუ როგორ არსებობენ, ამის



შესახებ ჩვენ ვთქვით სხვა ადგილას. რიცხვებს მოძრაობის თვალ-
საზრისით რეალური არსებობა არ ახასიათებთ. მიმართებაზე შეიძ-
ლება მსჯელობა უნარისა და დროის მიხედვით, მაგალითად, შემოქ-
მედისა ქმნილისადმი და კეთების უნარის მქონისა იმისადმი, რაც
შეიძლება გაკეთებულ იქნას. ასევე მამას ეწოდება ბავშვის მამა,
პირველი შემოქმედია, მეორე კი რაღაც განმცდელი. ზოგჯერ
უნარი ეწოდება ნაკლს. მაგალითად, იმას, რაც შეუძლებელია და
რაც უხილავია.

მიმართება რიცხვისა და უნარის მიხედვით ისეთი მიმართებაა,
რაც თავისი არსებით ითქმის სხვაზე და არა სხვა მასზე. გაზომვა-
დი, შეცნობადი, გააზრებადიც სხვასთან მიმართებაში არიან, იმი-
ტომ, რომ სხვა მათთან მიმართებაშია. გააზრებადი ნიშნავს იმას,
რომ აზროვნება მისკენაა მიმართული. მაგრამ იმის გამო, რომ
აზროვნება მისკენაა მიმართული, ის აზრი არაა, რადგან ამ შემთხ-
ვევაში ერთი და იგივე ორჯერ იქნებოდა თქმული[1]. ასევე ხედვა
არის არა ხედვა არა ხედვისა (თუმცა ამის თქმა ჭეშმარიტი იქნე- 1021в
ბოდა), არამედ ფერისა, ან სხვა ამდაგვარისა. წინააღმდეგ შემთხ-
ვევაში ორჯერ იქნებოდა თქმული, რომ ხედვა არის ხედვა ხედვი-
სა[2]. მიმართებაში თავისთავად ზოგჯერ ეს იგულისხმება, ზოგჯერ
კი ისინი, რომელთა გვარი ასეთ მიმართებაშია. მაგალითად, მედი-
ცინა მიმართებაა იმიტომ, რომ მისი გვარი — მეცნიერება არის
რაღაცასთან მიმართება. ამას გარდა, ზოგი იმიტომ არის მიმართე-
ბა, რომ რის თვისებაც ისაა, ის მიმართებაა, მაგალითად, თანასწო-
რობა არის რაღაცის თანასწორობა. მსგავსება არის რაღაცის მსგავ-
სება.

ზოგჯერ არსებობს შემთხვევითი მიმართება. მაგალითად, ადა-
მიანი არის მიმართება, რადგან მას შეიძლება ჰქონდეს „ორმაგის“
შემთხვევითი ნიშანი, რაც მიმართებაა. ანდა „თეთრი“ იმ შემთხვე-
ვაში, თუ მას აქვს ორმაგობისა და სითეთრის შემთხვევითი ნიშანი.

## თავი მეთექვსმეტე

„დასრულებული“ ეწოდება, პირველი, იმას, რომლის გარეთ
არაფერი არ იმყოფება, მისი ერთი ნაწილიც კი. მაგალითად, დრო
სრულია, რომლის გარეშე არ არსებობს რაიმე, რაც ამ დროის ნაწი-
ლი იქნებოდა. სიკეთე და კეთილდღეობა სრულყოფილია, როდე-
საც ამ გვარში მასზე უკეთესი არ მოიძებნება. როგორც, მაგალითად,
სრულყოფილია ის ექიმი და ფლეიტისტი, რომელთაც ამ სპეცია-
ლობის ცოდნაში არაფერი არ აკლიათ.

გადატანითი მნიშვნელობით ასევე შეიძლება მსჯელობა ბოროტებაზე, მაგალითად, სრულყოფილ ენატანიასა და სრულყოფილ ქურდზე. მათ ვუწოდებთ „კარგს“, ვგულისხმობთ რა „დასრულებულ ქურდსა“ და „დასრულებულ“ ენატანიას. სათნოებაც რაღაც სრულყოფილებაა. ამრიგად, ყოველი მოვლენა მაშინაა დასრულებული და მაშინა აქვს დასრულებული არსება, როდესაც ამ ბუნებას მისი გვარის ფარგლებში არ აკლია არც ერთი ნაწილი.

შემდეგ, „დასრულებული“ ეწოდება იმას, რასაც აქვს დასასრული და ამავე დროს კარგი დასასრული. რადგან დასრულებულია ის, რასაც ბოლო აქვს, ხოლო ბოლო კი რაღაც საზღვარისმაგვარია. გადატანითი მნიშვნელობით ცუდსაც ვუწოდებთ დასრულებულს. მაგალითად, საბოლოო მოსპობას და საბოლოო სიკვდილს, როდესაც საგნის მოსპობას, ან ბოროტებას არაფერი არ აკლია, არამედ საზღვარს მიაღწია. ასევე სიკვდილი გადატანით მნიშვნელობით დასასრულს ეწოდება, რადგან ორივე საზღვარს წარმოადგენს. დასასრულია აგრეთვე საბოლოო მიზანი.

აი, ამდენი მნიშვნელობით შეიძლება ლაპარაკი დასრულებულზე. თავისთავად დასრულებული ეწოდება იმას, რომელსაც არაფერი
1022a არ აკლია, ან რომლის უკეთესი არ არსებობს, ანდა რომლის გარეშე არაფერი არ არსებობს. მეორე მხრივ, ეს ნიშნავს თვითეული გვარის ფარგლებში უკეთესის არ არსებობას, მის გარეთ არაფრის არ არსებობას. ზემოთქმულის მიხედვით, ყოველივე სხვას აგრეთვე „დასრულებული“ ეწოდება ან იმიტომ, რომ ასე მოქმედებს, ან ასეთი რამ აქვს, ან შეჰფერის ეს, ანდა როგორღაც უდგება მას „დასრულებულის“ შესახებ ზემოთქმული.

## თავი მეჩვიდმეტე

„საზღვარი“ არის თვითეული საგნის კიდე, რომლის გარდა სხვა რამ პირველი არ არსებობს, რომელიც ყველაზე პირველი იქნებოდა. ის არის სიდიდის ფორმა ან საერთოდ, სიდიდე და ყოველი საგნის დასასრული, რომლისკენაც არის მიმართული მოძრაობა და მოქმედება და არა ის, საიდანაც იწყება მოძრაობა. ხანდახან მას ორივე მნიშვნელობა აქვს, როგორც ის, საიდანაც იწყება მოძრაობა, ისე ის, საითკენაც მიემართება. ის მიზანსაც ნიშნავს. ის არის აგრეთვე თვითეული საგნის არსება, ე. ი. ის, რასაც საგანი წარმოადგენს. რადგან ის არის შემეცნების საზღვარი და თუ ის შემეცნების საზღვარია, საგანთა საზღვარიც იქნება. ასე რომ, ცხადია, რამდენი მნიშვნელობითაც ლაპარაკობენ საწყისზე, იმდენი და კიდევ უფრო მეტი მნიშვნელობით საზღვარზე, რადგან ყველა საწყისი რაღაც საზღვარია, მაგრამ ყველა საზღვარი საწყისი არაა.



## თავი მეთვრამეტე

გამოთქმას „რაიმეს შესატყვისად“ მრავალი მნიშვნელობა აქვს. მისი პირველი მნიშვნელობაა კონკრეტული საგნის ფორმა და არსება. მაგალითად, „სიკეთის შესატყვისად“ თვით სიკეთესაც ნიშნავს. შემდეგ, ის, რაშიც ბუნებრივად პირველად წარმოიშვება რამე, მაგალითად, ფერი ზედაპირზე. როგორც უკვე ვთქვით, „რაიმეს შესატყვისის“ პირველი მნიშვნელობაა ფორმა. მეორე — თვითეული საგნის მატერია და პირველი სუბსტრატი საერთოდ. „რაიმეს შესაბამისად“ იმდენივე მნიშვნელობით იხმარება, რამდენითაც იხმარება მიზეზი. „რის შესაბამისად“ იმავე მნიშვნელობით იხმარება, როგორც „რა მიზეზით მოვიდა“. აგრეთვე „რის შესაბამისად წარმოებს მცდარი მსჯელობა“, ანდა „მსჯელობა საერთოდ“ იგივეა, რაც „მცდარი მსჯელობის მიზეზი“ და „მიზეზი მსჯელობისა საერთოდ“. გარდა ამისა, „რაიმეს შესაბამისად“ ნიშნავს აგრეთვე მდგომარეობას, ე. ი. იმას, თუ რის მიმართ დგას ან მოძრაობს საგანი. ყოველივე ეს კი ნიშნავს ადგილსა და მდებარეობას.

„თავისთავადსაც“ აუცილებლად ასევე მრავალი მნიშვნელობა აქვს. ჯერ ერთი, „თავისთავად“ ნიშნავს საგნის არსებას. მაგალითად, „კალიას“ ნიშნავს „კალიას თავისთავად“ და კალიას არსებას. შემდეგ, ყოველივე ის, რაც შედის საგნის არსებაში, მაგალითად, „კალიას თავისთავად“ ცხოველია, რადგან კალიას ცნებაში ცხოველიც შედის. კალიას ხომ რაღაც ცხოველია. ამას გარდა, რაც იმყოფება პირველ არსებაში, ან მის ნაწილებში. მაგალითად, ზედაპირი თავისთავად არის თეთრი და ადამიანი თავისთავად ცოცხალი. რადგან სული არის ადამიანის რაღაც ნაწილი, რომელშიაც მოცემულია სიცოცხლე, უპირველესად ყოვლისა.

შემდეგ, ის, რასაც სხვა მიზეზი არა აქვს. მაგალითად, ადამიანს ბევრი მიზეზი აქვს: ცხოველი, ორფეხი. მაგრამ ადამიანი ყველა ამ შემთხვევაში მაინც ადამიანად რჩება. შემდეგ, ის, რაც მხოლოდ ამ საგანს ახასიათებს, როგორც თავისთავადს და სხვებისაგან დამოუკიდებელს.

## თავი მეცხრამეტე

1022в „განლაგება“ იმ საგანს აქვს, რომლის ნაწილები მოწესრიგებული არიან ან უნარის, ანდა სახის მიხედვით. როგორც ტერმინიც ცხადყოფს, განლაგება რაღაც მდგომარეობაა.

## თავი მეოცე

„ქონების“ პირველი მნიშვნელობაა მქონებლის რაიმე დამოკიდებულება ქონებისადმი, რაიმე მოქმედების ან მოძრაობის სახით. მაგალითად, როდესაც ერთი აკეთებს, მეორე კი კეთდება, მათ შუა შემოქმედება იმყოფება. ასევე ტანისამოსის პატრონსა და კუთვნილ ტანისამოსს შორის იმყოფება ქონება. აქედან ცხადია, რომ ქონების ქონება არ შეიძლება. ქონება რომ ქონების ქონება ყოფილიყო, პროცესი უსასრულოდ გაგრძელდებოდა.

სხვანაირად, ქონება მდგომარეობას ეწოდება, რომლის გამო საგანი კარგ ან ცუდ განწყობაშია ან თავის თავის, ან სხვის მიმართ. მაგალითად, ჯანმრთელობაც რაღაც ქონებაა, რადგან ის არის გარკვეული განწყობა. გარდა ამისა, ქონება ეწოდება ასეთი განწყობის ნაწილსაც. მაშასადამე, ნაწილთა სიკარგეც რაღაც ქონებაა.

## თავი ოცდამეერთე

„განცდის“ ერთი მნიშვნელობაა თვისება, რომელიც იცვლება. მაგალითად, თეთრი და შავი, ტკბილი და მწარე, მძიმე და მსუბუქი და სხვა ამდაგვარი. მისი შემდეგი მნიშვნელობაა ყოველივე ამის რეალური არსებობა და ცვალებადობა. შემდეგ, უფრო მეტად განცდა ეწოდება მავნე ცვლილებებსა და მოძრაობებს, განსაკუთრებით კი ზიანს, აგრეთვე დიდ უბედურებას და უსიამოვნებას.

## თავი ოცდამეორე

„ნაკლის“ ერთი მნიშვნელობაა არქონება იმისა, რის ქონებაც, საერთოდ, ბუნებრივია, ოღონდ არა მარტო ამ კონკრეტული საგნისათვის, მაგალითად, მცენარეებისათვის თვალების არქონება. მეორე, როდესაც საგანს არა აქვს ის, რაც ან მას, ან მის გვარს ბუნებრივად ახასიათებს. მაგალითად, სულ სხვადასხვანაირია ადამიანისა და



თხუნელას სიბრმავე. მეორე შემთხვევაში მთელი გვარია მოკლებული მხედველობას, პირველ შემთხვევაში, ერთი ადამიანი. აგრეთვე ის, რაც ბუნებრივად ახასიათებს რამეს და არა აქვს მაშინ, როდესაც უნდა ჰქონდეს. სიბრმავე რაღაც ნაკლია, მაგრამ ბრმა ყველა ასაკში კი არაა ბრმა, არამედ იმ შემთხვევაში, თუ არა აქვს მხედველობა მაშინ, როდესაც ბუნებრივად უნდა ჰქონდეს. აგრეთვე, როდესაც არა აქვს იმ ადგილას, ან იმის მიმართ, ან იმასთან შედარებით, ან იმგვარად, როგორც უნდა ჰქონდეს. შემდეგ, „ნაკლი“ ეწოდება რაიმესათვის რაიმეს იძულებით წართმევას და რამდენი მნიშვნელობაც აქვს „არა“ ნაწილაკით დაწყებულ უარყოფას, იმდენივე მნიშვნელობით შეიძლება ვილაპარაკოთ საგანთა ნაკლზე. მაგალითად, არათანასწორია ის, რასაც არა აქვს თანასწორობა, უხილავია ის, რასაც ან საერთოდ არა აქვს ფერი, ანდა უმნიშვნელო შეფერილობა აქვს. ასევე უფეხოა როგორც ის, რომელსაც საერთოდ არა აქვს ფეხები, ისე ის, რომელსაც სუსტი ფეხები აქვს. აგრეთვე როცა რაიმე პატარაა. მაგალითად, 1023a
ხილს უკურკო მაშინ ეწოდება, როდესაც პატარა კურკა აქვს. გარდა ამისა, რაც ადვილი არაა, ანდა კარგად ვერ კეთდება. მაგალითად, დაუყოფელია არა მარტო ის, რაც არ დაიჭრება, არამედ ისიც, რის დაჭრა ან ადვილი არაა, ანდა კარგად ვერ დაიჭრება. ნაკლია აგრეთვე თვისების სრულიად არქონება, რადგან ბრმა ეწოდება არა ცალთვალას, არამედ ორივე თვალით უსინათლოს. მაგრამ ყველაფერი კარგი ან ცუდი, სამართლიანი და უსამართლო კი არაა, არამედ არსებობს შუალედიც.

## თავი ოცდამესამე

„ქონებას“ მრავალი მნიშვნელობა აქვს. პირველი, როცა რაიმე იქცევა მისი ბუნების ან მისწრაფების შესაბამისად. ამ აზრით ვამბობთ, რომ ადამიანს ციებ-ცხელება აქვს, ხოლო ტირანების შესახებ, რომ ისინი ქალაქის მფლობელები არიან და ჩამცმელები ტანისამოსისა. მისი შემდეგი მნიშვნელობაა რაიმეს რაიმეში არსებობა. მაგალითად, სპილენძს აქვს ქანდაკების ფორმა და ავადმყოფობას — სხეულისა.

შემდეგ, გარემომცველის და გარემოცულის მნიშვნელობით. „გარემოცული“ იმის შესახებ ვამბობთ, რომელიც იმაში იმყოფება, რაც მას გარემოიცავს. მაგალითად, ვამბობთ, ჭურჭელში სითხეა, ქალაქში ადამიანები, ნავში მეზღვაურები. ამავე აზრით ვამბობთ მთელზე, რომ ნაწილები აქვს.

ქონებას ვუწოდებთ იმ შემთხვევასაც, როდესაც რაიმე რაიმეს
ხელს უშლის მოქმედებაში, ან მოძრაობაში მისი მისწრაფების მი-
ხედვით, როგორც, მაგალითად, სვეტები მასზე დაყრდნობილ სიმ-
ძიმეს. აგრეთვე როგორც პოეტები ამბობენ, რომ ატლანტს უჭირავს
დედამიწა, წინააღმდეგ შემთხვევაში ის დედამიწას დაეჯახებოდა,
რასაც ზოგიერთი ბუნებისმეტყველიც ამტკიცებს. ამავე მნიშვნე-
ლობით გამაერთიანებელი ეწოდება იმას, რასაც აქვს გასაერთიანე-
ბელი, წინააღმდეგ შემთხვევაში თვითეული ნაწილი საკუთარი
მიდრეკილებით გამოცალკევდებოდა. ასევე „ქონების“ ანალოგიით
ვხმარობთ გამოთქმას „რამე არსებობს რამეში“.

## თავი ოცდამეოთხე

„რაიმესაგან“ — ნიშნავს მატერიისაგან წარმოებულს. აქაც
ორი გაგება შეიძლება არსებობდეს: როდესაც შემადგენელი პირ-
ველი გვარია, ანდა უკანასკნელი სახე. „რაიმესაგან“ შეიძლება ვიხ-
მაროთ იმ აზრითაც, როგორც ყოველი დნობადი წყლისაგან შედგე-
ბა, ან როგორც ქანდაკება შედგება სპილენძისაგან. მისი შემდეგი
მნიშვნელობაა პირველი მამოძრავებელი საწყისიდან წარმოშობი-
ლი. მაგალითად, რისგან წარმოდგება ბრძოლა? — უთანხმოებისა-
გან, რომელიც ბრძოლის მიზეზია. ზოგჯერ ის ნიშნავს მატერიისა
და ფორმისაგან შედგენილი მთელის ნაწილებს. მაგალითად, სტრი-
ქონი, ამოღებული „ილიადადან“, ან ქვები — სახლიდან. მიზანი
არის ფორმა და დასრულებული კი ისაა, რასაც ბოლო აქვს.

შემდეგი გაგებით ის ნიშნავს ნაწილებისაგან შემდგარ გვარს.
მაგალითად, ადამიანს—შემდგარს ორფეხობისაგან და მარცვალს—
ასოებისაგან. აქ სულ სხვა დამოკიდებულებაა, ვიდრე ქანდაკებასა
და სპილენძს შორის, რომლისგანაც ქანდაკებაა დამზადებული.
1023в რადგან სუბსტანცია შედგება გრძნობადი მატერიისაგან, ხოლო გვარი
გვარისათვის დამახასიათებელი მატერიისაგან.

ზოგჯერ ამ გაგებით იხმარება ეს გამოთქმა, ზოგჯერ კი იმ გაგე-
ბით, რომ ერთ-ერთი ამათგანი საგანს ნაწილობრივ ახასიათებს. რო-
გორც ბავშვი არის დედის და მამისაგან წარმოშობილი, მცენარე
მიწისაგან, უფრო სწორად მისი ნაწილებისაგან.

ზოგჯერ კი მასში დროული თანმიმდევრობაა ნაგულისხმევი.
მაგალითად, ამბობენ დღისაგან ღამეა და წყნარი ამინდისაგან ქარი-
შხალიო, რადგან ერთი მეორის შემდეგაა. ამას ვამბობთ იმათ
შესახებ, რომლებსაც ერთიმეორეში გადასვლა შეუძლიათ, რო-



გორც ახლახან მოტანილ მაგალითებში, ზოგჯერ კი მხოლოდ თან-
მიმდევრობაა ნაგულისხმევი. როგორც შემოდგომის დასაწყისიდან
შესაძლებელია ნაოსნობა, რაც შემოდგომის დასაწყისს მოსდევს და
დიონისეს[1] დღესასწაულიდან კი თარგილიონი[2], რადგან ის დიონისეს
დღესასწაულს მოსდევს.

## თავი ოცდამეხუთე

„ნაწილი“ ერთი გაგებით ეწოდება იმას, რაზედაც ნებისმიერი
სიდიდე იყოფა. რადგან სიდიდისაგან ჩამოშორებული ნაწილიც
სიდიდეა, ამიტომ მას ამ სიდიდის ნაწილი ეწოდება, როგორც ორს
სამის ნაწილი, ზოგჯერ კი ნაწილი ეწოდება საზომს. ამიტომაც
პირველ შემთხვევაში ორი სამის ნაწილია, მეორე შემთხვევაში —
არა. გარდა ამისა, რაზედაც დაიშლება ფორმა, სიდიდისაგან დამოუ-
კიდებლად იმასაც ნაწილი ეწოდება. ამიტომ ამბობენ, სახე არის გვა-
რის ნაწილიო. გარდა ამისა, რადაც დაიშლება, ან რისგანაც შედგე-
ბა მთელი, ან სახე, ან სახის შემცველი. მაგალითად, სპილენძის
სფეროსათვის, ან სპილენძის კუბისათვის სპილენძი ნაწილია. ის
მატერიაა, რომელშიაც მოცემულია ფორმა. ნაწილია კუთხეც.
აგრეთვე ის, რაც ცნების შემადგენლობაშია და რაც თვითეულ ნა-
წილს ცხადყოფს, ისიც მთელის ნაწილია. ამიტომაც გვარი არის
ფორმა და ნაწილი. სხვანაირად კი სახე არის გვარის ნაწილი.

## თავი ოცდამეექვსე

„მთელი“ ეწოდება იმას, რასაც არაფერი არ აკლია იმისაგან,
რაც მთელის ბუნებას შეადგენს. და გარემომცველიც გარემოცულ-
თან ერთად რაღაც მთელია, რაც ორი აზრით იხმარება: ან იმ
აზრით, როგორც თვითეული საგანი წარმოადგენს ერთს, ან იმ
აზრით, რომ მისგან ერთი წარმოიშობა. ზოგადი და საერთოდ, ის,
რასაც არსებული მთელი ეწოდება, ზოგადია ან იმიტომ, რომ მრა-
ვალს მოიცავს, რომელზეც ის ითქმის და რომელთაგან თვითეული
ერთს წარმოადგენს. როგორც, მაგალითად, ცხოველია ადამიანიც,
ცხენიც და ღმერთიც. ხან კი მთელი ეწოდება უწყვეტს და განსაზღ-
ვრულს, როდესაც ის, მრავლისაგან შემდგარი რაღაც ერთია,
რომლებიც, უმეტესად, შესაძლებლობაში არსებობენ, ზოგჯერ კი
რეალურად. მათ შორის უფრო მეტად ასეთია ბუნებრივი, ვიდრე
ხელოვნური საგნები. ერთის შესახებ ვთქვით, რომ ის, როგორც
მთლიანობა, რაღაც ერთიანობაცაა. ისევე, როგორც რაოდენობა, 1024a
რომელსაც აქვს დასაწყისი, შუა და კიდე, რომლებიც თუ მდება-

რეობით არ განსხვავდებიან, ყველა ეწოდებათ და თუ განსხვავდებიან, მაშინ მთელი. ხოლო თუ ორივეთი განსხვავდებიან, მაშინ იქნება, როგორც მთელი, ისე ყველა. ამას კი იმ საგნებში ვხვდებით, რომელთა ბუნება ცვალებადობაში იგივე რჩება, ფორმა კი ეცვლებათ, როგორც ცვილსა და ტანისამოსს, ამიტომ მათ როგორც „მთელი“, ისე „ყველა“ ეწოდებათ. წყალზე, სინოტივეზე და რიცხვზე ითქმის „მთელი“, ხოლო გამოთქმა „ყველა რიცხვი“, „ყველა წყალი“ იხმარება არა პირდაპირი, არამედ გადატანითი მნიშვნელობით. „ყველა“ იმათზე ითქმის, სადაც ამ გამოთქმას იგივე მნიშვნელობა აქვს, როგორც „ერთის მიმართ“. „ყველანი“ კი იხმარება ერთმანეთისაგან განცალკევებულ საგნებზე. „მთელი“ რომელიმე ერთი რიცხვია, „ყველა“ კი მასში შემავალი ერთიანები.

## თავი ოცდამეშვიდე

„არამთელი“ ეწოდება არა ნებისმიერ სიდიდეს, არამედ დაყოფადსა და მთელს. მაგალითად, ორიანი არ იქნება „არამთელი“, თუ მას ნებისმიერ ერთიანს ჩამოვაცილებთ, რადგან მოტეხილი არასოდეს არაა დარჩენილი ნაწილის ტოლი და არც სხვა ნებისმიერი რიცხვი, რადგან არამთელმა საჭიროა არსება იგივე შეინარჩუნოს. ფიალა მთელიც რომ არ იყოს, მაინც ფიალაა. რიცხვი კი იგივე აღარ იქნება. გარდა ამისა, რასაც თანაბარი ნაწილები არა აქვს, არც ისაა ასეთი. მაგალითად, რიცხვია ისიც, რომელსაც არათანაბარი ნაწილები აქვს, ორი, სამი და სხვა. საერთოდ, ის, რომლის ნაწილები არ ჰქმნიან განსხვავებას განლაგებაში, არც არამთელი იქნება, არამედ მთელი. მაგალითად, წყალი ან ცეცხლი. თუ ნაწილებს არსების შესაბამისი განლაგება აქვთ და უწყვეტიც არიან, არც იქ იქნება არამთელი. მაგალითად, ჰარმონიას აქვს ნაწილების განსხვავებული განლაგება, მაგრამ არამთელი მაინც არაა. ამას გარდა, არც მთელი საგნები ხდებიან არამთელი ნებისმიერი ნაწილების დაკარგვის შედეგად, არსების ძირითადი, ანდა ნებისმიერი ნაწილების დაკარგვის შემთხვევაშიაც კი. მაგალითად, თუ ჯამი გახვრეტილია, არამთელი მაინც არაა, ის იმ შემთხვევაშია არამთელი, თუ მოტეხილი აქვს რომელიმე ნაპირი, ან სახელური. ასევე ადამიანიც ხეიბარი არაა, თუ დაზიანებული აქვს ან სხეული, ან ელენთა, არამედ თუ აკლია რომელიმე კიდური და ისიც არა ყველა, არამედ ის კიდური, რომელიც აღარ წამოეზრდება. ამიტომაც მელოტნი ხეიბარნი არ არიან.



## თავი ოცდამერვე

გვარი მაშინ გვაქვს, როდესაც ერთი და იმავე სახის საგნების უწყვეტი წარმოშობა ხდება. მაგალითად, გამოთქმა „სანამ ადამიანთა გვარი არსებობს“, ნიშნავს: „სანამ მათი წარმოშობა უწყვეტია“. მისი შემდეგი მნიშვნელობაა პირველი მამოძრავებელიდან წარმოშობილი. ამ გაგებით ვამბობთ „ელინთა გვარი“ ან „იონელთა გვარი“, რომ ერთნი თავდაპირველად ელინისაგან არიან წარმოშობილი, მეორენი კი იონისაგან და რომ ისინი უფრო წარმომშობელისაგან არსებობენ, ვიდრე მატერიისაგან. იმასაც ამბობენ, რომ გვარი ქალისაგან არისო, მაგალითად, პიურასაგან. აგრეთვე იმ
გაგებით, რომ სიბრტყე ბრტყელი საგნების გვარია და სხე- 1024b
ული სხეულებისა, რადგან თვითეული ფორმა ან გარკვეული სიბრტყეა, ან გარკვეული სხეული. ეს კი განსხვავებათა სუბსტრატია. მისი შემდეგი მნიშვნელობაა: მსჯელობის პირველი შემადგენელი ნაწილი, საგნის არსების გამომხატველი გვარი, რომლის სახესხვაობებს თვისებები ეწოდება.

გვარს ამდენი მნიშვნელობა აქვს: პირველი, ერთი და იმავე სახის საგანთა უწყვეტი წარმოშობა, მეორე, პირველი მამოძრავებლის მსგავსი, მესამე, მატერია, რადგან იქ, სადაც არის განსხვავება და თვისება, იქ არის სუბსტრატიც, რასაც ჩვენ მატერიას ვუწოდებთ.

„სხვაგვარისა“ კი ეწოდებათ იმ საგნებს, რომლებსაც პირველი სუბსტრატი სხვადასხვა აქვთ, რომლებიც არ დაიყვანებიან ერთიმეორეზე და არც ორივე მესამეზე. მაგალითად, ფორმა და მატერია სხვადასხვა გვარისანი არიან. აგრეთვე ისინიც, რომლებიც ეკუთვნიან არსებულ კატეგორიათა სხვადასხვა ფორმას, რომელთაგან ნაწილი გამოხატავს არსებას, ნაწილი თვისებას, ნაწილი კი იმას, რაც უკვე თქმული იყო თავდაპირველად. არც ესენი დაიყვანებიან ერთიმეორეზე, არც რაღაც ერთზე.

## თავი ოცდამეცხრე

„მცდარი“ ერთ შემთხვევაში ეწოდება ყალბ მსჯელობას: ან იმ აზრით, რომ ეს ასე არაა სინამდვილეში, ან რომ სინამდვილე ასეთი არ შეიძლება იყოს. მაგალითად, ორი მსჯელობიდან „დიაგონალი თანაზომიერია“, ანდა „შენ ზიხარ“ პირველი მუდამ შეცდომაა, მეორე კი ხანდახან, ე. ი. მაშინ, როდესაც სინამდვილეში ეს ასე არაა. ზოგჯერ კი შეცდომა ეწოდება არსებულს, რომელიც გვგო-

ნია, რომ სინამდვილეში ასეთი არაა, ანდა საერთოდ, არ არსებობს. მაგალითად, ჩრდილი და სიზმარი, რომლებიც, მართალია, არსებობენ, მაგრამ არა ისე, როგორც გვეჩვენებიან. მცდარი მსჯელობა იხმარება იმ აზრით, რომ ან მისი ობიექტი არ არსებობს, ანდა მისგან შექმნილი წარმოდგენის ობიექტი არ არსებობს. ამრიგად, შემცდარი აზრია ის, რაც ეხება არარსებულს, ამიტომაც ყოველი მცდარი აზრი ეხება სხვა საგანს, ვიდრე ჭეშმარიტი. მაგალითად, ჭეშმარიტი დებულება წრის შესახებ სამკუთხედებისათვის შეცდომაა. აზრი ერთი საგნის შესახებ შესაძლებელია ერთი იყოს, თუ ის საგნის არსებას გამოხატავს. მაგრამ შეიძლება ბევრიც იყოს, რადგან როგორღაც ერთია საგანი და განმცდელი საგანი. მაგალითად, „სოკრატე“ და „განათლებული სოკრატე“. ხოლო შემცდარი აზრი, საერთოდ, არაფრის აზრი არაა. ამიტომაც სცდებოდა ანტისთენე, რომელიც ფიქრობდა, რომ საგანს საკუთარი სახელების გარდა, რაც ყოველ საგანს ერთი აქვს, სხვა არაფერი არ შეჰფერისო, აქედან კი გამომდინარეობდა, რომ წინააღმდეგობა არ არსებობს და მაშასადამე, არც შეცდომა არსებობს. მაგრამ ყოველ საგანს შეიძლება ვუწოდოთ არა მხოლოდ თავისი სახელი, არამედ სხვაც, რაც შეიძლება ხან სრულიად მცდარი, ხან კი ჭეშმარიტი იყოს. მაგალითად, რვა არის
1025a ორმაგი, რადგან ორმაგის ცნება მასაც უდგება. ამრიგად, ზოგჯერ შეცდომას ეს აზრი აქვს.

ცრუ ადამიანი კი ისაა, ვინც ადვილად იჯერებს და ირჩევს ასეთ მსჯელობებს, მაგრამ არა რაღაც სხვა მიზნით, არამედ თვით მათივე გულისთვის და ვინც სხვებსაც აჩვევს ასეთ მსჯელობებს.

საგნებს კი „ცრუს“ მაშინ ვუწოდებთ, როდესაც ცრუ წარმოდგენებს იწვევენ. ამის გამო მსჯელობა „ჰიპიუსში“ იმის შესახებ, რომ ერთი და იგივეა ცრუ და მართალი, მცდარია, რადგან ცრუდ ცხადდება სიცრუის თქმის შემძლე, რომელიც მცოდნე და გონიერია. ამას გარდა, უპირატესობა ეძლევა თავისი ნებით ბოროტს. ეს შეცდომა კი გამომდინარეობს სილოგიზმიდან, რომ განზრახ კოჭლი სჯობს უნებურად კოჭლს. ნაგულისხმევია, რომ კოჭლობა არის მიბაძვა. მაგრამ თავისი ნებით კოჭლი ისევე ცუდია, როგორც ზნეობრივ სფეროში თავისი ნებით ბოროტი.

## თავი ოცდამეათე

ჭეშმარიტებას ამბობენ ისინი, რომლებიც შემთხვევითს უწოდებენ თვისებას, რომელიც ახასიათებს რაიმეს, მაგრამ არც აუცილებლად და არც უმეტეს შემთხვევაში. მაგალითად, თუ ვინმე



მცენარის დარგვისას მიწის გათხრის დროს განძს იპოვის, ორმოს მთხრელისათვის განძის პოვნა შემთხვევითია, რადგან ერთი მეორისაგან არც აუცილებლობით გამომდინარეობს, არც მოსდევს მას და არც ხშირად მომხდარა, რომ მცენარის დარგვისას განძი ეპოვნოთ. თუ ვინმე განათლებული ამავე დროს თეთრიცაა, ამას ჩვენ შემთხვევითს ვუწოდებთ, რადგან ეს არც აუცილებელია და არც ხშირი. ასე რომ, შემთხვევითია საგნები ან თვისებები, რომლებიც ახასიათებენ ზოგიერთ საგნებს გარკვეულ ადგილს და გარკვეულ დროს, მაგრამ არა აუცილებლად, არც აუცილებლად ახლა, ან ამ ადგილს. შემთხვევით თვისებას აქვს არა განსაზღვრული, არამედ შემთხვევითი მიზეზი, რომელიც განუსაზღვრელია. მაგალითად, ვინმე ეგინაში შეიძლება შემთხვევით ჩამოვიდეს, ე. ი. არა იმიტომ, რომ მიზნად ჰქონდა დასახული აქ ჩამოსვლა, არამედ იძულებული იყო ან მკაცრი ზამთრით, ანდა ყაჩაღებმა დაატყვევეს. ამრიგად, ეს შემთხვევით მოხდა, მაგრამ თვით ფაქტი კი არაა შემთხვევითი, არამედ მისი გამომწვევი მიზეზი. რადგან სიცივეა იმის მიზეზი, რომ ადამიანი ჩავიდა იქ, სადაც არ სურდა, სახელდობრ ეგინაში.

„შემთხვევითს“ სხვა მნიშვნელობაც აქვს. მაგალითად, ის თვისება, რომელიც ახასიათებს საგანს თავისთავად, მაგრამ არ შედის მის არსებაში, როგორც სამკუთხედისათვის ორი სწორი კუთხის ქონება. ეს თვისებები შეიძლება იყვნენ მარადიული, მაგრამ ზემოდასახელებული კი არასოდეს. ამის შესახებ სხვაგან გვაქვს მსჯელობა.

## წიგნი მეექვსე

### თავი პირველი

1025в Საგანთა საწყისებისა და მიზეზების კვლევა ცხადია, წარმოებს იმდენად, რამდენადაც ისინი არსებობენ. როგორც ჯანმრთელობასა და კეთილდღეობას, ასევე მათემატიკურ მოვლენებსაც რაღაც საწყისები, ელემენტები და მიზეზები აქვთ. საერთოდ, ყოველი ცოდნა ან დაკავშირებულია აზროვნებასთან, ან ეზიარება უზუსტესსა და უმარტივეს აზროვნებას საწყისებისა და მიზეზების შესახებ. ყველა ისინი იფარგლებიან რაღაც არსებულითა და გვარით და მას იკვლევენ, მაგრამ იკვლევენ არა მარტივად არსებულს, როგორც არსებულს, და მის არსებას, არამედ იმას, რაც მისგან გამომდინარეობს, ამას ისინი ცხადყოფენ ნაწილობრივ შეგრძნებებით, ნაწილობრივ კი ჰიპოთეზის საშუალებით. ასევე ნაწილობრივ ურყევად, ნაწილობრივ კი მერყევად ამტკიცებენ ისინი იმას, რაც გვარს თავისთავად ახასიათებს.

აქედან ცხადია, რომ ასეთი გზით არ მტკიცდება არც სუბსტანცია და არც მისი არსება, არამედ მისი გამოკვლევის რაღაც სხვა გზა უნდა არსებობდეს. ასევე არაფერს ამბობენ ისინი იმის შესახებ, არსებობს თუ არა ის გვარი, რომელსაც ისინი იკვლევენ. რადგან ერთი და იგივე მეცნიერება იკვლევს საგნის არსებასაც და არსებობასაც.

რადგან ბუნებისმეტყველებაც აღმოჩნდა მეცნიერებად არსებულის იმ გვარის შესახებ, რომელსაც როგორც მოძრაობის, ისე უძრაობის საწყისი თავის თავში აქვს, ამიტომ ცხადია, რომ ის არ უნდა იყოს არც პრაქტიკული, არც შემოქმედებითი მეცნიერება, რადგან შექმნილი საგნების საწყისი შემოქმედშია ან გონების, ან ცოდნის, ან უნარის სახით, ხოლო გაკეთებულ საგნებში გამკეთებელია საწყისი მისი წინასწარი გადაწყვეტილების სახით, რადგან შერჩეული და გაკეთებული ერთი და იგივეა. ასე რომ, თუ ყოველგვარი განსჯა არის ან პრაქტიკული, ან შემოქმედებითი, ან თეორიული, ამიტომ ბუნებისმეტყველება რაღაც თეორიული მეცნიერებაა, მაგრამ ისეთი მოვლენების შესახებ, რომელსაც მოძრაობის უნარი აქვს და უმეტეს შემთხვევაში ცნებებში გამოხატული იმ არსების შესახებ, რომელიც ერთია მრავლისათვის, მაგრამ რომელიც დამოუკიდებელი არაა.

საჭიროა იმის გარკვევა, თუ რა არის არსება და რა არის ცნება, რადგან ამის გარეშე კვლევა უაზროა. განსაზღვრულ არსებათაგან ზოგი ისეთია, როგორც პაჭუა ცხვირი, ზოგი კი, როგორც ცხვირის ჩაზნექილობა. განსხვავება მათ შორის იმაში მდგომარეობს, რომ პაჭუა ცხვირი მატერიითაა გამოხატული (პაჭუა ცხვირი ხომ იგივე ჩაზნექილი ცხვირია), ცხვირჩაზნექილობა კი შეგრძნებადი მატერიის გარეშეა. თუ ყოველი ბუნებრივი საგანი ისეთია, რო- 1026 а
გორც პაჭუა ცხვირი, მაგალითად, ცხვირი, თვალი, სახე, სხეული, ჩონჩხი, მთელი ცხოველი, ფოთოლი, ფესვი, ქერქი და მთელი მცენარე, არც ერთი მათგანი არ შეიძლება არსებობდეს მოძრაობის გარეშე, რადგან თვითეულ მათგანს აქვს მატერია, მაშინ ცხადია, თუ როგორ უნდა ვიკვლიოთ და განვსაზღვროთ ბუნებრივი საგნების არსება და რატომ შეადგენს ზოგჯერ ბუნებისმეტყველის შესწავლის საგანს სული, რომელიც არ არსებობს მატერიის გარეშე. აქედან ცხადია, რომ ბუნებისმეტყველება თეორიული მეცნიერებაა. მათემატიკაც თეორიული მეცნიერებაა. ის არაა ცხადი, არსებობს თუ არა უძრავი და დამოუკიდებელი მოვლენები, მაგრამ რომ მათემატიკურ მეცნიერებათა ზოგიერთი დარგები განიხილავენ უძრავ და დამოუკიდებელ ობიექტებს, ეს კი ცხადია. თუ არსებობს რაიმე მარადიული და უძრავი მოვლენა, ნათელია, ის თეორიული მეცნიერების კვლევის საგანი იქნება, მაგრამ არა ბუნებისმეტყველებისა, რადგან მისი შესასწავლი ობიექტი მოძრავია, არც მათემატიკისა, არამედ იმისა, რომელიც ორივეს წინ უსწრებს.

ბუნებისმეტყველება იკვლევს დამოუკიდებელ, მაგრამ არა უძრავ საგნებს. ზოგიერთი მათემატიკური მეცნიერების ობიექტი უძრავია, მაგრამ არა დამოუკიდებელი და მატერიასთან დაკავშირებული. პირველი მეცნიერება კი ეხება დამოუკიდებელ და უძრავ საგნებს.

აუცილებელია ყველა მიზეზი მარადიული იყოს და მით უმეტეს ესენი. რადგან ესენი არიან მიზეზები იმ ღვთაებრივი მოვლენებისა, რომლებიც ჩვენთვის ხილვადი არიან.

ამრიგად, სამი თეორიული მეცნიერება არსებობს: მათემატიკა, ბუნებისმეტყველება და თეოლოგია. ცხადია, რომ თუ სადმე

არსებობს ღვთაებრივი ხასიათის მოვლენა, ის ამ უკანასკნელი
მეცნიერების ობიექტი იქნება, რადგან ყველაზე საპატიო მეცნიე-
რება ყველაზე საპატიო საგანს უნდა სწავლობდეს. თეორიული
ხასიათის დისციპლინებს სხვა დისციპლინებთან შედარებით უპი-
რატესობა უნდა მივანიჭოთ, თეოლოგიას კი სხვა თეორიულ მეც-
ნიერებებთან შედარებით.

გადასაწყვეტია აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, რომ პირველი
ფილოსოფია არის ზოგადი მეცნიერება, თუ მას ობიექტად აქვს
ერთი რომელიმე გვარი ან ბუნება. რადგან მათემატიკურ მეცნიერე-
ბებსაც ერთი მეთოდი არა აქვთ, არამედ გეომეტრია და ასტრონომია
ეხებიან ერთი სახის მოვლენებს, ხოლო ზოგადი მეცნიერება კი
ყველა მოვლენებს სწავლობს.

თუ ბუნებრივი სუბსტანციის გარდა სხვა სუბსტანცია არ არსე-
ბობს, მაშინ ბუნებისმეტყველება პირველი მეცნიერება იქნებოდა.
მაგრამ თუ არსებობს რაღაც უძრავი სუბსტანცია, მაშინ ის იქნება
პირველი და იარსებებს პირველი ფილოსოფიაც. და ის იქნება
პირველი, ზოგადობის თვალსაზრისით. მისი საქმე იქნება აგრეთვე
არსებულის, როგორც ასეთის, მისი არსების და მისი როგორც არსე-
ბულის, თვისებების კვლევა.

## თავი მეორე

არსებულს, როგორც ასეთს, მრავალი მნიშვნელობა აქვს. ამათ-
გან ერთი მნიშვნელობაა შემთხვევითი, მეორე ჭეშმარიტი, მესამე
არარსებული, როგორც სიცრუე. ამას გარდა, არსებობს კატეგო-
რიის ფორმები. მაგალითად: არსება, თვისება, რაოდენობა, ადგილი,
1026в დრო და სხვა ამდაგვარი. გარდა ამისა, ყველაფერი არსებობს
შესაძლებლობისა და რეალობის სახით, რადგან არსებულზე მრა-
ვალი მნიშვნელობით შეიძლება ვილაპარაკოთ, ამიტომ პირველ
რიგში უნდა ვილაპარაკოთ მასზე, როგორც შემთხვევით ნიშანზე,
რომლის შესახებ არ არსებობს არავითარი ცოდნა. ამას შემდეგი
ამტკიცებს: მას არ იკვლევს არც ერთი მეცნიერება, არც პრაქ-
ტიკული, არც შემოქმედებითი და არც თეორიული. არც მშე-
ნებელი ჰქმნის იმას, რაც სახლთან ერთად შემთხვევით წარმოი-
შობა, რადგან ეს უკანასკნელი განუსაზღვრელია. სახლი, რომელ-
საც ის აშენებს, ზოგისთვის სასიამოვნოა, ზოგისთვის საზიანო,
ზოგისთვის სასარგებლო, მაგრამ არც ერთი მათგანი არ უშლის
ხელს მშენებლობას და არც არსებობის სხვა ფორმებს აქვთ რაიმე
საერთო მშენებლობასთან.



ასევე არც გეომეტრია განიხილავს ფორმების ასეთსავე შემთხ-
ვევით ნიშნებს და არც იმას, სხვადასხვაა თუ არა სამკუთხედი საერ-
თოდ და ის სამკუთხედი, რომლის შინაგან კუთხეთა ჯამი ორ სწორ
კუთხედს უდრის, რაც სრულიად კანონიერია, რადგან შემთხვევითი
თვისება არის მხოლოდ რაღაც სიტყვა. ამიტომაც სწორი იყო პლა-
ტონი, როდესაც სოფისტიკის ობიექტად არარსებულსა თვლიდა,
რადგან ყველა სოფისტის მსჯელობა, როგორცა ვთქვით, უმეტე-
სად შემთხვევითს ეხებოდა. მაგალითად, კითხვას იმის შესახებ, ერ-
თი და იგივეა, თუ სხვადასხვა „განათლებული“ და „წერა-კითხვის
მცოდნე“, „განათლებული კორისკოსი“ და „კორისკოსი“ და საერ-
თოდ, ყველაფერი ის, რაც არსებობს, მაგრამ არა მუდამ და რაც
შეიძლება ვთქვათ, რომ წარმოიშო. მაგალითად, ვინც განათლდა,
გახდა მუსიკის მცოდნე? და მუსიკის მცოდნე კი გახდა განათლე-
ბული? და ყველა სხვა ამგვარი მსჯელობები. როგორც ჩანს, შემთხ-
ვევითი რაღაც არარსებულს უახლოვდება. ასეთივე მსჯელობებიდან
ნათელი ხდება, რომ წარმოშობა და მოსპობა არის არა შემთხვევი-
თის, არამედ სულ სხვა სახის მოვლენების თვისება. მაგრამ, რამდე-
ნადაც ის შესაძლებელია, უნდა ითქვას შემთხვევითის შესახებაც
თუ როგორია მისი ბუნება და რა მიზეზი იწვევს მას? აქედან კი
ნათელი გახდება, თუ რატომ არ არსებობს მეცნიერება მის შესახებ.

ამრიგად, არსებობენ საგნები, რომლებიც ყოველთვის ასე არიან,
ან აუცილებლად არიან. მე ვგულისხმობ არა იძულებით არსებულს,
არამედ იმას, რომელსაც სხვანაირად არსებობა არ შეუძლია. ზოგ-
ნი კი არც აუცილებლად არსებობენ და არც მუდმივნი არიან,
არამედ, არსებობენ „უმეტეს შემთხვევაში“. ესენი არიან სწორედ
შემთხვევითის არსებობის საწყისი და მიზეზი. შემთხვევითს ვუწო-
დებთ იმას, რაც არც მუდმივად არსებობს და არც უმეტეს შემთხვე-
ვაში. მაგალითად, ზაფხულში ცუდ ამინდებსა და სიცივეს ვუწო-
დებთ შემთხვევითს და არა სითბოსა და სიცხეს, რადგან ეს
უკანასკნელი ან მუდამაა, ან ხშირად, ის კი არა. აგრეთვე შემთხვე-
ვითია ადამიანის სითეთრე, რადგან მას არც მუდამა ვხვდებით
არც ხშირად. მაგრამ რომ ის ცხოველია, ეს კი არაა შემთხვევითი.
თუ მშენებელი კურნავს, ეს შემთხვევითია, რადგან ეს არის არა
მშენებელის, არამედ ექიმის საქმე; ამ შემთხვევაში კალატოზი შემ- 1027
თხვევითაა ექიმი. ასევე მზარეულმა, რომელიც სიამოვნებას ემსა-
ხურება, შეიძლება შემთხვევით ვინმე განჰკურნოს კიდეც, მაგრამ
არა იმიტომ, რომ ის მზარეულია. ამიტომაც ვამბობთ, რომ ის შემ-
თხვევით აკეთებს ამას და არა ყოველთვის. დანარჩენი ზოგი შემოქ-
მედებითი უნარია, რაც არც არავითარი ხელოვნებაა და არც განსაზ-

ღვრული უნარი. ზოგი კი შემთხვევით არსებობს და შემთხვევით ხდება და მიზეზიც შემთხვევითი აქვს. ამრიგად, რადგან ყველაფერი არაა არც აუცილებელი, არც მუდმივად არსებული და არც მუდმივი წარმოშობის პროცესში მყოფი, არამედ უმეტესად არსებული, ამიტომ აუცილებელია შემთხვევითის არსებობაც. მაგალითად, არც მუდამ და არც უმეტეს შემთხვევაში „თეთრი ადამიანი“ არაა „განათლებული“, არამედ ხანდახან, ამიტომაც ეს კავშირი შემთხვევითია. წინააღმდეგ შემთხვევაში ყოველივე აუცილებელი იქნებოდა.

ამრიგად, შემთხვევითის მიზეზი არის მატერია, რომელსაც შეუძლია იყოს არა მარტო უმეტეს შემთხვევაში, არამედ სხვანაირადაც, სახელდობრ, შემთხვევით. კვლევა კი უნდა დავიწყოთ კითხვიდან იმის შესახებ, რომ მართლაც არაფერი არ არსებობს მუდმივად და უმეტესად არსებულის გარდა, თუ ეს შეუძლებელია, და ამას გარდა, არის რაღაც, რაც არსებობს ისე, როგორც მოხდება და რაც შემთხვევითია? გარდა ამისა, არსებობს მხოლოდ ის, რაც მეტწილად არსებობს, მარადიული კი არაფერია, თუ არსებობენ აგრეთვე მარადიული მოვლენებიც? ამას ქვემოთ გავარკვევთ.

მაგრამ რომ შემთხვევითის შესახებ არ არსებობს მეცნიერება, ეს ახლავე ცხადია. რადგან ყოველი ცოდნა არის ცოდნა ან მარადიულისა, ან მეტწილად არსებულისა. სხვანაირად როგორ იქნებოდა შესაძლებელი სწავლა ან სწავლება? რადგან განსაზღვრება შეიძლება ან მარადიულის, ან უმეტეს შემთხვევაში არსებულის. როგორც, მაგალითად, ციებ-ცხელებით დაავადებულისათვის უმეტეს შემთხვევაში სასარგებლოა თაფლ-ხსნარი. არაა საჭირო დავუმატოთ, რომ ის არ შველის, მაგალითად, თვის დასაწყისში. ის კი, რაც ხდება თვის დასაწყისში, შეიძლება ხშირად მეორდებოდეს და შეიძლება მეტწილად. შემთხვევითი კი ასეთი არაა.

ამრიგად, აქ ლაპარაკი იყო იმის შესახებ, თუ რაა შემთხვევითი, რა მიზეზები იწვევენ მას და რომ არ არსებობს მეცნიერება, რომელიც მას შეისწავლიდა.

## თავი მესამე

ცხადია, რომ არსებობენ წარმოშობადი და მოსპობადი საწყისები და მიზეზები, გარეშე წარმოშობისა და მოსპობისა. ეს რომ ასე არ ყოფილიყო, ყველაფერი აუცილებელი იქნებოდა, თუ ყველა-



ფერს, რაც წარმოიშობა და ისპობა, აუცილებლად შემთხვევითი
მიზეზი არა აქვს. მოხდება ეს თუ არა? — მოხდება მაშინ, თუ
მოხდება მეორე, წინააღმდეგ შემთხვევაში არა. ეს უკანასკნელი კი
მოხდება მაშინ, თუ მოხდება მესამე და ამრიგად, ცხადია, რომ თუ
დროს განუწყვეტლივ გამოვაკლებთ განსაზღვრულ ნაწილებს,
მივადგებით „ახლას“. მაგალითად, სახლიდან გასული ადამიანი 1027в
შეიძლება მოკვდეს ან ძალმომრეობის, ან ავადმყოფობის გამო.
სახლიდან კი მაშინ გამოვა, როცა მოსწყურდება, მოსწყურდება
მაშინ, თუ მოხდება სხვა რამ და ასე მივადგებით ან ახლა არსე-
ბულს, ან უკვე მომხდარს, მაგალითად, წყურვილის მომენტს, რაც
მოხდება მაშინ, თუ რაიმე ცხარე ჭამა. ესეც შეიძლება მოხდეს და
შეიძლება არა. მაშასადამე, შეიძლება ადამიანი მოკვდეს და შეიძ-
ლება არა. უკვე მომხდარ ფაქტზე ასე უნდა ვიმსჯელოთ. ის ხომ
რაიმეში არსებობს. მხედველობაში მაქვს უკვე მომხდარი. მო-
მავალში მოსალოდნელიც აუცილებლობით ხდება. მაგალითად,
აუცილებელია ცოცხალი არსებების სიკვდილი, რადგან მათში უკვე
არსებობს რაღაც სიცოცხლის საწინააღმდეგო მოვლენა. მაგრამ
სანამ არ განხორციელდება სიკვდილი, არ ვიცით, მოხდება ეს ავად-
მყოფობის თუ იძულების შედეგად. ის კი ცხადია, რომ რაიმე
არსებულს წინ უსწრებს ისეთი საწყისი, რომელსაც სხვა არაფერი
არ უსწრებს წინ. ის წარმოადგენს ნებისმიერი მოვლენის მიზეზს,
თვით მას კი არსებობის სხვა მიზეზი არა აქვს.

## თავი მეოთხე

შემთხვევითს თავი უნდა დავანებოთ, რადგან ის საკმაოდ გან-
ვსაზღვრეთ. ხოლო რაც შეეხება ჭეშმარიტად არსებულს და არ-
არსებულს, როგორც სიცრუეს, ის არსებობს სინთეზისა და დაშლის
გამო, საერთოდ, მთელის მოწინააღმდეგე მხარეებად დაყოფის
შედეგად, რადგან ჭეშმარიტებას მაშინ აქვს ადგილი, როდესაც
შეერთებულს ვადასტურებთ და უარვყოფთ დაშორებულსა და
დაშლილს. სიცრუე კი ამის საწინააღმდეგოა. სულ სხვა საქმეა, თუ
როგორ ხორციელდება აზროვნება, „ერთად“ თუ „ცალ-ცალკე“.
გამოთქმებში „ერთად“ და „ცალ-ცალკე“ დროში თანმიმდევრო-
ბას კი არ ვგულისხმობთ, არამედ რაიმეს ერთად გახდომას. რაც
შეეხება ჭეშმარიტებას და სიცრუეს, ის საგნებში კი არაა იმ აზრით,
რომ კარგი ჭეშმარიტი იყოს, ცუდი კი ცრუ, არამედ აზროვნებაში.
ხოლო საგანი და მისი არსება აზროვნებაშიც არ არსებობს.

თუ როგორ უნდა ვიკვლიოთ ასეთი არსებული და არარსებული, ამას შემდეგ შევეხებით. მაგრამ შეკავშირება და დაშორება წარმოებს აზროვნებაში და არა საგნებში. ასე არსებული განსხვავდება რეალობისაგან, რადგან აზროვნება აკავშირებს და აშორებს ან არსებას, ან თვისებას, ან რაოდენობას და სხვა რამეს. შემთხვევითს და ჭეშმარიტად არსებულს კი თავი უნდა დავანებოთ, რადგან პირველის მიზეზი განუსაზღვრელია, მეორისა კი ჩვენი აზროვნების რაღაც მდგომარეობაა. ორივე არსებულის სახეებს წარმოადგენენ, მაგრამ არაა ცხადი, თუ არსებულის რომელ ბუნებას განეკუთვნებიან ისინი. ამიტომ ჩვენ ეს საკითხი უნდა მივატოვოთ და გამოვიკვლიოთ არსებულის, როგორც არსებულის მიზეზები და საწყისები.

# წიგნი მეშვიდე

## თავი პირველი

არსებულს მრავალი მნიშვნელობა აქვს, როგორც აღვნიშნეთ
ადრე, როდესაც ამ მნიშვნელობებს ვიხილავდით. არსებული ნიშ- 1028a
ნავს საგანს, მის არსებას, თვისებას, რაოდენობას და სხვა ამგვარ კატეგორიას. არსებულის ამ მნიშვნელობებიდან ცხადია, რომ პირველი არის არსი, რაც საგანია[1]. რადგან კითხვაზე, როგორია ეს საგანი, ვპასუხობთ, რომ ის კარგია ან ცუდი და არ ვამბობთ, რომ ის არის სამი წყრთის[2] სიგრძის ან ადამიანია. ხოლო როდესაც ამ საგნის არსებას ვსაზღვრავთ, არ ვამბობთ, რომ ის თეთრია ან თბილი, ან სამი წყრთის სიგრძისა, არამედ ვამბობთ, რომ ის ადამიანია, ან ღმერთი. ყოველივე სხვას არსებული ეწოდება, ან როგორც არსებულის რაოდენობას, ან თვისებას, ან მდგომარეობას და სხვა ამდაგვარს.

გასარკვევია, თუ არსებულის რომელ სახეს განეკუთვნება სიარული, ჯანმრთელობა, ჯდომა და ყველა სხვა ამდაგვარი. არც ერთი მათგანი არ არსებობს არც თავისთავად და არც სუბსტანციისაგან დამოუკიდებლად, არამედ არსებობს ის, რაც დადის ან ზის, ან ჯანმრთელია. ჯდომა და არსებობა კი მიეკუთვნება საგანს, რომელიც, როგორც ჩანს, უფრო მეტად არსებობს და, რომელიც მათი რაღაც განსაზღვრული სუბსტრატია, ესაა სწორედ სუბსტანცია[3] და დამოუკიდებლად არსებული საგანი. ეს ცხადი ხდება იმ კატეგორიებიდან, რომელიც მას ეხება, რადგან „კარგი“ და „მჯდომარე“ არ შეიძლება ხმარებულ იქნას მის გარეშე. აქედან ცხადია, რომ თვითეული მათგანი სუბსტანციის საშუალებით არსებობს. ასე რომ, სუბსტანციაა პირველად არსებული, არსებული საერთოდ და არა რამენაირად არსებული[4].

არსებობას მრავალი მნიშვნელობა აქვს. მაგალითად, ის ყვე-

ლაზე პირველია როგორც ცნების, ისე შემეცნების და დროის
თვალსაზრისით. სხვა კატეგორიათა შორის მის გარდა, არც ერთი
არაა დამოუკიდებელი, ის პირველია ცნების მიხედვითაც, რადგა-
1028в ნაც ყოველი ცნება აუცილებლად შეიცავს არსების ცნებასაც.
ყოველი მოვლენა მაშინ ვიცით კარგად, როდესაც ვიცით მისი
არსება, მაგალითად, ადამიანის ან ცეცხლის არსება, ვიდრე მაშინ,
როდესაც ვიცით მისი თვისება, რაოდენობა და მდგომარეობა.
და თვითეული ამათგანიც მაშინ ვიცით კარგად, როდესაც ვიცით,
თუ რაა თვით რაოდენობა, ან თვისობრიობა. როგორც უწინ, ახლაც
და ყოველთვის საკვლევია და სადავო, თუ რაა არსებული, ე. ი.
სუბსტანცია. ზოგი ამბობს, რომ ის ერთია, ზოგი კი — ერთზე
მეტიაო. პირველთათვის ის განსაზღვრულია, მეორეთათვის კი
განუსაზღვრელი. ამიტომაც ჩვენც ასევე, მეტწილად და უპირველე-
სად ყოვლისა, როგორცა ვთქვით, მხოლოდ არსებულის არსებას
ვიკვლევთ.

## თავი მეორე

როგორც ჩანს, ყველაზე უფრო სხეულებრივი სუბსტანციის
არსებობაა ნათელი. თუმცა ცხადია, რომ ცხოველებიც, მცენარე-
ებიც და მათი ნაწილებიც სუბსტანციები არიან. ასევე ბუნებრივი
სხეულებიც: ცეცხლი, წყალი, მიწა და ყოველი სხვა ამდა-
გვარი და მათი ნაწილები; აგრეთვე ისიც, რაც მათი ნაწილები-
საგან, თუ მთლიანად მათგან წარმოიშვა: ცა და მისი ნაწილები,
ვარსკვლავები, მთვარე და მზე. ოღონდ გასარკვევია, მხოლოდ
ისინი არიან სუბსტანციები, თუ სხვაც, თუ ზოგიერთი მათგანი და
სხვებიც, თუ არც ერთი ამათგანი და ზოგიერთი სხვა. ზოგი ამტკი-
ცებს, რომ სხეულის საზღვრები, მაგალითად, სიბრტყე, ხაზი, წერ-
ტილი და ერთი სუბსტანციები არიან და უფრო მეტად, ვიდრე
სხეული და სივრცე. გარდა ამისა, ზოგიერთი ფიქრობს, რომ შეგრ-
ძნებადის გარდა სხვა არაფერი არ არსებობს. ზოგიერთის აზრით,
არსებობს ბევრი რამ, და არსებობს უფრო მეტად, ვიდრე შეგრძნე-
ბადი მოვლენები, მაგალითად, მარადიული საგნები.

პლატონი უშვებდა ორი სახის სუბსტანციას: იდეებსა და რიცხ-
ვებს, მესამედ კი შეგრძნებად სხეულებსა თვლიდა.

სპევზიპე კი, ერთიდან დაწყებული, უშვებდა მრავალ სუბსტან-
ციას და ყოველი სუბსტანციის საწყისს. სხვა საწყისს იღებდა რიცხ-
ვებისათვის, ცალკე სიდიდეებისათვის და შემდეგ, სულისათვის,
რითაც აფართოებდა სუბსტანციის ფარგლებს.



ზოგიერთი ამბობს, რომ იდეებსა და რიცხვებს ერთი და იგივე
ბუნება აქვთო. მათ შემდეგ არსებობენ ხაზები და სიბრტყეები,
ციური და შეგრძნებადი სხეულების ჩათვლით.

კვლევას მოითხოვს თუ რაა აქ სწორი ან არასწორი, ან რა
სუბსტანციები არსებობენ, არსებობენ თუ არა შეგრძნებადის გარდა
სხვა სუბსტანციები და როგორ არსებობენ ისინი, რომელია დამო-
უკიდებელი სუბსტანცია, რატომ და როგორ არსებობს ის, თუ არა-
ფერი არ არსებობს შეგრძნებადის გარდა? ყოველივე ეს გამოსარ-
კვევია და პირველ რიგში კი დადგენას მოითხოვს კითხვა იმის
შესახებ, თუ რაა სუბსტანციის არსება?

## თავი მესამე

სუბსტანციაზე ვლაპარაკობთ თუ მრავალი არა, ოთხი ძირითა-
დი მნიშვნელობით მაინც. სუბსტანცია, როგორც ჩანს, ნიშნავს
კონკრეტულ საგანს, ზოგადს, გვარს და მეოთხე, ყველა ამათ სუბ-
სტრატს. სუბსტრატი კი არის ის, რაზედაც ითქმის სხვა, თვითონ 1029a
კი სხვაზე არასოდეს არ ითქმის. ამიტომაც პირველ რიგში ეს უნდა
განისაზღვროს. ყველაზე უფრო მეტად სუბსტანცია უნდა იყოს
პირველი სუბსტრატი. პირველი მნიშვნელობით სუბსტრატად შეი-
ძლება მიჩნეულ იქნას მატერია, მეორე მნიშვნელობით — ფორმა
და მესამით — მათგან წარმოებული[1].

მატერიაში მე ვგულისხმობ, მაგალითად, სპილენძს, ფორმაში
იდეას, რომელიც ქანდაკებაშია გამოხატული. მათგან კი წარმოსდ-
გება მთელი, ამ შემთხვევაში — ქანდაკება. ამიტომ, თუ ფორმა
წინ უსწრებს მატერიას და მასზე უფრო მეტად არსებობს, მაშინ
ამავე მსჯელობით ის ორივესაგან წარმოებულზეც ადრე იქნება.

ამრიგად, ჩვენ ზოგადად ვთქვით, თუ რას წარმოადგენს სუბ-
სტანცია: რომ ის არ ითქმის სხვა სუბსტრატზე, არამედ სხვა ითქმის
მასზე. მაგრამ მხოლოდ ეს მსჯელობა არაა საკმარისი, რადგან საკი-
თხი არ ხდება ნათელი, გარდა ამისა, მატერია სუბსტანციად იქცე-
ვა. მაგრამ, თუ მატერია სუბსტანცია არაა, გადაუწყვეტელი რჩება
თუ რაა სუბსტანცია. უარვყავით რა ყოველივე სხვა, არ ჩანს, თუ
რა დარჩა სუბსტანციად. ყოველივე სხვა ხომ სხეულის მდგომარე-
ობა, თვისება და უნარია. რაც შეეხება სიგრძეს, სიბრტყეს და
სიღრმეს, ისინი სხეულის რაღაც რაოდენობრივი მხარე არიან და
არა სუბსტანცია. სუბსტანცია რაოდენობა არაა, რადგან რასაც რაო-
დენობა ახასიათებს, როგორც პირველს, ისაა სწორედ სუბსტანცია;

ფუ ჩამოვაცილებთ სიგრძეს, სიბრტყეს, სიღრმეს, ვნახავთ, რომ არაფერი აღარ დაგვრჩება, იმის გარდა, რასაც ესენი განსაზღვრავენ. ამ თვალსაზრისით განხილვისას აუცილებლად მხოლოდ მატერიაღა მოსჩანს სუბსტანციად.

მატერიაში თავისთავად მე ვგულისხმობ არა საგანს, არა რაოდენობას და არც სხვა რაიმეს, რომლითაც არსებული განისაზღვრება, არამედ იმას, რის შესახებაც ითქმის თვითეული ამათგანი და რომელსაც სხვაგვარი არსებობა აქვს, ვიდრე ყველა ამ კატეგორიას. ყოველივე სხვა ითქმის სუბსტანციაზე, სუბსტანცია კი მატერიაზე. ასე რომ, უკანასკნელი თავისთავადი არაა არც კონკრეტული საგანი, არც რაოდენობა და არც სხვა რაიმე, არც ამათი უარყოფა, რადგან ისინიც შემთხვევითნი არიან. ამ მოსაზრებებიდან კი გამომდინარეობს, რომ სუბსტანცია არის მატერია; მაგრამ ეს შეუძლებელია, რადგან როგორც ჩანს, დამოუკიდებელი და გარკვეული სახით ყველაზე მეტად სუბსტანცია არსებობს. ამიტომაც ფორმა და ორივესაგან წარმოშობილი უფრო მეტად არის სუბსტანცია, ვიდრე მატერია, ხოლო ორივესაგან წარმოშობილი კი არის კონკრეტული საგანი. მხედველობაში მაქვს ფორმისა და მატერიისაგან წარმოებული საგანი, მაგრამ ამის განხილვა გვერდზე უნდა გადავდოთ, რადგან ის მათ შემდეგაა, და ნათელიცაა. ასე თუ ისე ნათელია მატერიაც. საკვლევია მესამე, რაც ყველაზე მეტად რთულია.

საყოველთაო აღიარებით სუბსტანციები რაღაც შეგრძნებადნი არიან, ასე რომ, სუბსტანციები, უპირველესად ყოვლისა, მათ შორის არიან საძიებელნი.

1029в მიზანშეწონილია კვლევა მიემართებოდეს უფრო მეტად ცნობილისაკენ, რადგან ცოდნას ყოველთვის ასე ვიღებთ: ბუნებრივად ნაკლებ ცნობილიდან მეტად ცნობილისაკენ მსვლელობით. მაგრამ როგორც პრაქტიკაში ძნელი საქმეა იმისაგან, რაც ერთისათვის არის სიკეთე, იმის მიღება, რაც საერთო და საყოველთაო სიკეთეა, ასევე ძნელია ერთისათვის ცნობილიდან ბუნებრივად ცნობილისა და ყველასათვის ცნობილისკენ ძიების წარმართვა. მაგრამ ხშირად თვითონ ისაა ნაკლებად გასაგები, ან უმნიშვნელო, ანდა სრულიად არარსებული, რაც გასაგებია ინდივიდუმისათვის და რაც გასაგებია პირველ რიგში. მაგრამ, მიუხედავად ამისა, იმ მეთოდით, რომელზეც უკვე გვქონდა ნათქვამი, უნდა ვცადოთ თავისთავად ნაკლებად ცნობილიდან საყოველთაოდ ცნობილზე გადასვლა.





რადგანაც დასაწყისში განვასხვავეთ, თუ რამდენი მნიშვნელობა აქვს სუბსტანციას და ამათგან ერთ-ერთი საგნის არსება აღმოჩნდა[1], ამიტომ ახლა ამის განხილვას უნდა შევუდგეთ.

უპირველესად ყოვლისა, მის შესახებ ზოგი რამ შეიძლება ვთქვათ ლოგიკური გზით. მაგალითად, რომ თვითეული საგნის არსება არის ის, რასაც ეს საგანი თავისთავად წარმოადგენს. მაგალითად, შენი არსება არაა ის, რომ შენ განათლებული ხარ. თუმცა ეს თვისება შენია, მაგრამ შენ თავისთავად განათლებული არა ხარ. მაგრამ არც ესაა ყველაფერი. ასევე არც თეთრია სიბრტყის არსება, რადგან სიბრტყედ ყოფნა თეთრად ყოფნას არ ნიშნავს. არსება არაა არც ის, რაც ორივესაგან არის შემდგარი, სიბრტყისა და თეთრი ფერისაგან, სადაც დამატებით არის მოცემული თვითონ საგანი. მხოლოდ ის განსაზღვრება იქნება საგნის არსება, რომელშიაც არ იქნება მოცემული საგანი, მაგრამ საგანზე კი იქნება თქმული, მაგალითად, თუ თეთრი ზედაპირის არსება იგივეა, რაც გლუვი ზედაპირისა, მაშინ სიგლუვის და სითეთრის არსება ერთი და იგივე ყოფილა. რთული შედგენილობის საგნებს სხვა კატეგორიებიც უდგებათ. რადგან თვითეულ კატეგორიას, როგორც რაოდენობას, ისე დროს, ადგილსა და მოძრაობას აქვს რაღაც სუბსტრატი, ამიტომ საკვლევია, აქვს თუ არა თვითეულ მათგანს არსების ცნება, როგორც „თეთრ ადამიანს“, და რას ნიშნავს „თეთრ ადამიანად“ ყოფნა? სიტყვა ხომ საგნის სამოსია. რას ნიშნავს „სამოსის არსება“, მაგრამ არც ისაა თავისთავადი.

„არათავისთავადი“ ორი მნიშვნელობით ითქმის: ერთი მათგანი შეკავშირების შედეგია, მეორე კი არა. ერთი ცნების მეორესთან დაკავშირება კი განსაზღვრებაა. მაგალითად, ვინც თეთრის არსებას საზღვრავს, ის ადგენს თეთრი ადამიანის ცნებას. მეორე შემთხვევაში კი იგივეს სხვა ემატება. მაგალითად, როდესაც „ტანსაცმელი“ „თეთრს“ ემატება, ეს იმას ნიშნავს, რომ ვიღაც ტანისამოსს განსაზღვრავს როგორც თეთრს. რა თქმა უნდა, „თეთრი ადამიანი“ „თეთრია“, მაგრამ მისი არსება „თეთრად ყოფნა“ არაა. ტანსაცმე- 1030a
ლის არსება კონკრეტულს ნიშნავს, თუ ზოგადს? როდესაც ერთი მეორის შესახებ ითქმის პირველი არსება აღარ იქნება, მაგალითად, „თეთრი ადამიანი“ არაა კონკრეტული საგანი, რადგან კონკრეტული არსებობა მხოლოდ სუბსტანციებს აქვთ. ასე რომ, არსება იმ საგნებს აქვთ, რომელთა ცნება განსაზღვრებაა, ხოლო განსაზღვრება ყველგან კი არა გვაქვს, სადაც სიტყვას ცნებასთან იგივეობრივი

შინაარსი აქვს, რადგან მაშინ ყველა ცნება განსაზღვრება იქნებოდა. სიტყვა რომ ნებისმიერ ცნებას გადმოსცემდეს, მაშინ. „ილიადაც“ განსაზღვრება იქნებოდა. განსაზღვრება გვაქვს იქ, სადაც სიტყვა რაღაც პირველადს გადმოსცემს. პირველადი კი ისინი არიან, რომლებიც ერთიმეორეზე არ ითქმიან. ამრიგად, არსება სხვა არა არის რა, თუ არა სახეთა გვარი, რომელიც, როგორც ჩანს, არც თავის თანამოზიარეს შესახებ ითქმის და არც თვისებაა და არც შემთხვევითი ნიშანი. რა თქმა უნდა, შინაარსი აქვს ყველა სიტყვას, რომელიც რამე კონკრეტულ საგანს აღნიშნავს და რაც უფრო მარტივია ცნება, მით უფრო ზუსტია ის[2], მაგრამ ის რაც განსაზღვრება იქნება და არც არსება. ან არადა განსაზღვრებას ისევე, როგორც არსებას, მრავალი მნიშვნელობა ექნება. მართლაცდა, არსება ერთ შემთხვევაში ნიშნავს სუბსტანციას და კონკრეტულ საგანს, სხვა შემთხვევაში კი — ყოველგვარ კატეგორიას: რაოდენობას, თვისებას და სხვა ამდაგვარს. ისევე, როგორც არსებობა ყოველივეს ახასიათებს, თუმცა არაერთნაირად, არამედ ზოგს, როგორც პირველადი, და ზოგს კი, როგორც — წარმოებული. ასევე „რაიმედ ყოფნა“ ზოგჯერ მარტივ სუბსტანციას გამოხატავს, ზოგჯერ კი როგორღაც სხვა მოვლენასაც. მაგალითად, შესაძლებელია, თვისობრიობის არსების კვლევაც, როგორც თვით თვისობრიობისა, მაგრამ არა პირდაპირი მნიშვნელობით, არამედ ისე, როგორც ზოგიერთი ლოგიკური გზით ამტკიცებს არსებულის, როგორც არარსებულის არსებობას, ასევე თვისობრიობის არსებობის შემთხვევაშიც.

საჭიროა იმის გარკვევაც, თუ როგორ უნდა ვიმსჯელოთ არსებობის სხვა სახეებზე[3], მაგრამ არა უფრო მეტად, ვიდრე მდგომარეობაზე. ამრიგად, ამჟამად ზემოთქმულის საფუძველზე ცხადი გახდა, რომ არსებობა, უპირველესად ყოვლისა, და პირდაპირი მნიშვნელობით სუბსტანციას ახასიათებს, შემდეგ აგრეთვე სხვებსაც, მაგრამ არა პირდაპირ, არამედ გადატანით, როგორც არსება თვისებისა და რაოდენობისა. ყოველივე ესენი კი უნდა იყვნენ ან ჰომონიმები[4], ან თვისების მიმატების და დაკლების შედეგი[5]. როგორც შეუცნობელიც შეცნობადია, მაგრამ უფრო სწორი იქნებოდა, თუ მათ არც ჰომონიმებს ვუწოდებთ და არც რამეს ამდაგვარს, არამედ ისე,
1030в როგორც მედიცინაში ყოველივე ერთსა და იმავე მიზნისაკენაა მიმართული, თუმცა არც იგივეობრივია მასთან და არც ჰომონიმია. მაგალითად, განსაკურნავი სხეული, მედიცინა და საექიმო იარაღები არც ჰომონიმები არიან და არც ერთი და იგივე, არამედ ერთსა და იმავესადმი არიან მიმართული და არავითარი მნიშვნელობა არა



აქვს იმას, თუ რას დავარქმევთ მას. ის კი ცხადია, რომ პირველთ და მარტივი განსაზღვრება და არსებობა სუბსტანციებს აქვთ. მაგრამ ასეთივე განსაზღვრება შეიძლება სხვასაც ჰქონდეს, თუმცა არაპირდაპირი მნიშვნელობით. მაგრამ არაა აუცილებელი, რომ თუ არსს დავადგენთ, ცნება, რომელიც მას გამოხატავს, მისივე განსაზღვრება იყოს, არამედ მას ნებისმიერი შინაარსი შეიძლება ჰქონდეს. ეს კი შეიძლება მაშინ, თუ სიტყვა გამოხატავს რაღაც ერთს, მაგრამ არა უწყვეტელობის გამო, როგორც „ილიადა“, ან გროვა, არამედ იმავე მნიშვნელობით, რაც ერთს გააჩნია. ერთზე კი ლაპარაკობენ ისე, როგორც არსებულზე. არსებული კი ხან საგანს ნიშნავს, ხან რაოდენობას, ხან თვისებას. მაშასადამე, „თეთრი ადამიანი“ ცნებაც იქნება და განსაზღვრებაც, ე. ი. ის არის როგორც „თეთრის“, ისე საგნის განსაზღვრება.

## თავი მეხუთე

სიძნელეს ისიცა ჰქმნის, რომ ზოგიერთი განსაზღვრებას არ თვლის ცნებათა შეკავშირების შედეგად. მაშინ როგორი უნდა ყოფილიყო არა მარტივი, არამედ რთული ცნების განსაზღვრება, რომელიც აუცილებლად ცნებათა მიმატებით ხდება ცხადი. მე ვგულისხმობ, მაგალითად, ცხვირსა და ჩაზნექილობას ცხვირზე, აგრეთვე ცხვირის პაჭუობას, რაც ორი ცნების შეკავშირების ანუ ერთის მეორეში არსებობის შედეგია. არც ჩაზნექილობა და არც პაჭუობა არ არიან ცხვირის შემთხვევითი თვისება, არამედ ისინი ახასიათებენ ცხვირს თავისთავად, არა იმ აზრით, როგორც თეთრია ადამიანიცა და კალიასიც, ე. ი. რომ ადამიანს შემთხვევით ახასიათებს თეთრ კალიასად ყოფნა, არამედ ისე, როგორც მამაკაცი არის ცხოველი და თანასწორი არის რიცხვი. ასეთივეა ყოველივე სხვაც, რაც თავისთავად არსებობს. ესენი კი არიან ცნება, ან სახელი იმ საგნებისა, რომელთა თვისებასაც ისინი გამოხატავენ და რომლებიც ცალკე გაუგებარი იქნებოდნენ. მაგალითად, თეთრი შეიძლება არსებობდეს ადამიანის გარეშეც, მაგრამ ქალი ცხოველის გარეშე წარმოუდგენელია. ასე რომ, ამათ ან არავითარი არსება და განსაზღვრება არა აქვთ, ან თუ აქვთ, სულ სხვანაირი, ვიდრე ის, რომელზედაც ჩვენ ვილაპარაკებთ.

ამ საკითხს სხვა სიძნელეც ახლავს თან, რადგან თუ პაჭუა და ჩაზნექილი ცხვირი ერთი და იგივეა, მაშინ ერთი და იგივე იქნება პაჭუობა და ჩაზნექილობა. წინააღმდეგ შემთხვევაში,

რატომ უნდა იყოს შეუძლებელი ვილაპარაკოთ პაჭუობაზე, გარეშე
იმ საგნისა, რომლის თვისებასაც ის წარმოადგენს. პაჭუობა ხომ ცხვი-
რის ჩაზნექილობაა. ამიტომაც „პაჭუობის“ თქმა ცხვირზე ან
შეუძლებელი უნდა იყოს, ანდა ერთი და იგივე ორჯერ უნდა
ითქვას: „ცხვირი“, „პაჭუა ცხვირი“, რადგან ცხვირია, როგორც პა-
ჭუა ცხვირი, ისე ჩაზნექილი ცხვირი. ამიტომ უაზრობაა ასეთი მოვ-
ლენების არსებაზე ლაპარაკი, თუ არა და მოგვიხდებოდა დაუსრუ-
ლებლად სვლა, რადგან ცხვირისათვის უნდა დაგვემატებია, რო-
1031a გორც პაჭუა, ისე კიდევ სხვა რაღაც. აქედან ცხადია, რომ გან-
საზღვრება მხოლოდ არსებასა აქვს, მაგრამ თუ განსაზღვრება აქვთ
სხვა კატეგორიებსაც, ის აუცილებლად ცნების დამატებით მიიღება.
მაგალითად, თვისობრიობის ან სიკენტის განსაზღვრება. ეს უკა-
ნასკნელი კი არ არსებობს რიცხვის გარეშე, როგორც ცხოველი
ქალის გარეშე. ცნების მიმატება კი გულისხმობს ერთი და იგივეს
ორჯერ თქმას, როგორც ამ შემთხვევაში. თუ ეს ჭეშმარიტია, მაშინ
არც შეკავშირებულ ცნებებს უნდა ჰქონდეთ განსაზღვრებები, რო-
გორც „კენტ რიცხვს“. მაგრამ აქ შეუმჩნეველი დარჩა ის, რომ
ცნებები ზუსტად არ არის ნახმარი. თუ ამათი განსაზღვრებებიც
არსებობენ, მაშინ ისინი ან სხვა გზით არიან მიღებული, ან როგორც
ითქვა, განსაზღვრებასა და არსებას მრავალი მნიშვნელობა აქვს.
ამრიგად, ზოგიერთ შემთხვევაში არაფერს არა აქვს განსაზღვ-
რება და არსება, გარდა სუბსტანციისა, ზოგჯერ კი სხვებსაც
აქვთ ის.
ამრიგად, ცხადია, რომ განსაზღვრება არის არსების ცნება და
ან მხოლოდ სუბსტანციას აქვს, ანდა მას აქვს, უპირველესად ყოვ-
ლისა, ან უმეტესად, ან პირდაპირი მნიშვნელობით.

## თავი მეექვსე

კვლევა-ძიებას მოითხოვს აგრეთვე კითხვა იმის შესახებ, რომ
საგანი და მისი არსება ერთი და იგივეა, თუ სხვადასხვა, რაც
ხელს შეუწყობს სუბსტანციის კვლევასაც, რადგან ცალკე აღებული
საგანი, როგორც ჩანს, არ უნდა იყოს განსხვავებული თავისი არსე-
ბისაგან, რაც იგივე სუბსტანციაა. მაგრამ შემთხვევითი თვისებები
და მათი არსება კი სხვადასხვა უნდა იყოს. მაგალითად, „თეთრი
ადამიანი“ და თეთრი ადამიანის არსება სხვადასხვაა. თუ ეს ერთი
და იგივეა, მაშინ ერთი და იგივე იქნებოდა „ადამიანის“ და „თეთრი



ადამიანის“ არსება, რადგან ერთი და იგივე ყოფილა „ადამიანი“ და
„თეთრი ადამიანი“, როგორცა ვთქვით. ასე რომ, ერთი და იგივე
იქნება „თეთრ ადამიანად“ და „ადამიანად“ ყოფნა. ანდა არაა აუცი-
ლებელი, რომ შემთხვევითი თვისებები და არსება ერთი და იგივე
იყოს, რადგან კიდური წევრები იგივეობრივი არ არიან, ანდა
ეს, ე. ი. კიდური წევრების იგივეობა შესაძლებელია შემთხვევით.
მაგალითად, „თეთრისა“ და „განათებულისა“, მაგრამ როგორც ჩანს,
ეს სინამდვილეში ასე არ უნდა იყოს[1].
თავისთავად საგნებში კი იგივეობა[2] აუცილებელია, როგორც
მაგალითად, იმ შემთხვევაში, თუ არსებობენ რაღაც სუბსტანციები,
რომელთა გარდა, სხვა სუბსტანციები, ან ბუნებით უპირატესნი
არ არსებობენ, როგორც ზოგიერთი ამბობს იდეის შესახებ. მაგ-
რამ თუ სხვადასხვაა სიკეთე და მისი არსება, ცხოველი და მისი არსე-
ბა, არსებული და მისი არსება, მაშინ იარსებებდნენ სხვა სუბსტან-
ციები, ბუნებები და იდეები, რომლებიც უფრო პირველადნი იქნე- 1031b
ბოდნენ, ვიდრე ზემოთქმულნი. თუ საგნის არსება სუბსტანციაა და
ისინი ერთმანეთისაგან განცალკევებულნი არიან, მაშინ ერთთა შე-
მეცნება შეუძლებელი იქნება, მეორენი კი არ იარსებებენ (დამოუ-
კიდებლობაში კი მე იმას ვგულისხმობ, რომ არც თავისთავად სიკე-
თეა არსება კეთილი საგნისა და არც ეს საგანია იგივეობრივი
„კეთილად ყოფნასთან“)[3], რადგან თვითეული საგანი მაშინ ვიცით,
როდესაც ვიცით მისი არსება. ასევეა როგორც საკითხის, ისე სხვა
შემთხვევებშიაც. ასე რომ, თუ სიკეთის არსება არაა სიკეთე, მაშინ
არც არსებულის არსება ყოფილა არსებული და არც ერთისა ერთი.
ასევე ყოველივე სხვაც არსებაა, ანდა არცერთი მათგანი. ასე რომ,
თუ არსებულის არსება არაა სუბსტანცია, მაშინ არც სხვათა
არსება იქნება ასეთი. გარდა ამისა, რასაც სიკეთის არსება არ ახა-
სიათებს, ის არც სიკეთეა. აუცილებელი კია, რომ სიკეთე და სიკე-
თის არსება ერთი იყოს, მშვენიერება და მშვენიერების არსებაც
ერთი, საერთოდ, ყველა ისინი, რომლებიც სხვაზე არ ითქმიან, არა-
მედ თავისთავადნი და პირველადნი არიან. არსებობენ თუ არა
იდეები, საგანთა არსებობა სრულიად საკმარისია, უფრო მეტადაც
კი, ვიდრე იდეისა[4]. ამავე დროს ნათელია, რომ თუ იდეები ისეთია,
როგორც ზოგი ამტკიცებს, მაშინ საგანი სუბსტანცია არ იქნებოდა,
მაგრამ ეს სუბსტანციები აუცილებლად უნდა არსებობდნენ, თუმ-
ცა არა როგორც სუბსტრატის, არამედ როგორც ზიარების შედეგნი.
ამ მსჯელობიდან კი გამომდინარეობს, რომ ერთი და იგივეა
კონკრეტული საგანი და მისი არსება[5] და ამავე დროს არა შემთხვე-
ვით. აგრეთვე ის, რომ თვითეული საგნის შემეცნება ნიშნავს ამ საგ-

ნის არსების შემეცნებასაც. ასე რომ, ამ ორი მხარის იგივეობა აუცილებელია აბსტრაქციის გზითაც, ხოლო შემთხვევითის, მაგალითად, „განათლებულისა“ და „თეთრის“ შესახებ, რომლებსაც ორი სხვადასხვა მნიშვნელობა აქვთ, არ იქნება სწორი იმის თქმა, რომ ისინი და საგნის არსება ერთი და იგივეა. ის, რის შემთხვევითი თვისებაა თეთრი და სითეთრე, ზოგჯერ ერთი და იგივეა, ზოგჯერ არა. მაგალითად, „ადამიანის“ და „თეთრი ადამიანის“ არსება ერთი და იგივე არაა, თუმცა თვისობრივად ეს ერთი და იგივეა.

უაზრობა იქნებოდა აგრეთვე, რომ ვინმეს ყოველი არსებისათვის ცალკე სახელი მიეცა, რადგან მაშინ კონკრეტული საგნის გარდა, იარსებებდა სხვა რაღაც. მაგალითად, ცხენის არსებობისათვის საჭირო იქნებოდა სხვა ცხენის არსებობა. მაგრამ რა გვიშლის ხელს, რომ ამჟამადაც კი დავუშვათ არსებათა დამოუკიდებელი არსებობა, თუ არსება სუბსტანციაა, მაგრამ როგორც ზემოთქმულიდანაც ცხადია, მხოლოდ არსება და სუბსტანცია კი არაა ერთი,
1032a არამედ მათ ცნებაც ერთი აქვთ[6]. რადგან შემთხვევით არაა ერთი და იგივე ერთი და ერთის არსება. გარდა ამისა, ისინი სხვადასხვა რომ ყოფილიყვნენ, ეს უსასრულობაში წაგვიყვანდა[7], რადგან ამ შემთხვევაში ერთის არსება სხვადასხვა იქნებოდა, ასე რომ ამის შესახებ იგივე უნდა გავიმეოროთ.

რომ პირველადი და თავისთავად არსებული საგნები და მათი არსებები ერთი და იგივეა, ცხადია. ამ დებულების წინააღმდეგ მიმართული სოფისტური ფანდები იმავე მეთოდით შეიძლება იქნას ახსნილი, როგორც კითხვა იმის შესახებ, რომ ერთი და იგივეა, თუ არა „სოკრატე“ და „სოკრატეს არსება“ და არავითარი მნიშვნელობა არა აქვს იმას, თუ როგორ არის კითხვა დასმული, ან პასუხი გაცემული.

ამრიგად, თუ როგორაა არსება და საგანი ერთი და იგივე და როგორ არა, ამის შესახებ უკვე ვთქვით.

### თავი მეშვიდე

იმათგან, რაც წარმოიშვება, ნაწილი წარმოიშვება ბუნებრივად, ნაწილი ხელოვნურად, ნაწილი კი თავისთავად[1]. მაგრამ ყველა ისინი რაიმეს ზემოქმედებით რაიმესაგან წარმოიშვებიან და რაიმედ იქცევიან. „რაიმე“ ყველა კატეგორიაში იხმარება, როგორც არსების, ისე თვისების, რაოდენობისა და ადგილის კატეგორიაში. ბუნებრივ წარმოშობას კი ვუწოდებთ, როცა რაიმე ბუნებრივად წარმოიშობა. ის, რისგანაც ხდება წარმოშობა, მატერიაა, რის საშუ-



ალებითაც — ბუნებრივი საგნებია და რაც წარმოიშვება არის ან
ადამიანი, ან მცენარე, ანდა სხვა რაიმე ამგვარი. ყველაფერ იმას,
რასაც სხვებზე უფრო მეტად ვთვლით სუბსტანციად, იქნება ის
ბუნებრივად, თუ ხელოვნურად წარმოშობილი, მატერია აქვს.
მაგრამ თვითეული მათგანი შეიძლება არსებობდეს და არც არსებობდეს. ამის მიზეზი კი არის თვითეულ მათგანში არსებული მატერია. საერთოდ, საიდანაც და რის მიხედვითაც წარმოიშვებიან
საგნები, ბუნებაა, რადგან ყოველ წარმოშობილს ბუნება აქვს,
მაგალითად, მცენარეს, ცხოველს. რის ზემოქმედებითაც ხდება
წარმოშობა, ისიც ბუნებაა, რაც სახით იგივეა, რაც წარმოშობილი.
მაგალითად, ადამიანი ბადებს ადამიანს.

ასე ხდება ბუნებრივი წარმოშობა. სხვაგვარად წარმოშობა
შემოქმედებაა. ყველა შემონაქმედი კი ან ხელოვნების შედეგია,
ან ძალის, ან განსჯის. ამათგან ზოგი შეიძლება წარმოშობილი იყოს
თავისთავად, ზოგი კი შემთხვევით, დაახლოებით ისე, როგორც
ამას ადგილი აქვს ბუნებრივ საგნებში. აქაც ზოგი თესლით წარმოიშვება, ზოგი უთესლოთ. ამის შესახებ ჩვენ შემდეგ ვიმსჯელებთ. 1032b
ხელოვნურად კი ისინი წარმოიშვებიან, რომელთა ფორმა სულში
იმყოფება, ხოლო ფორმას მე ვუწოდებ თვითეული საგნის არსებას
და პირველ სუბსტანციას. მოწინააღმდეგე მოვლენებსაც კი როგორღაც ერთი და იგივე ფორმა აქვთ. ნაკლის არსება უპირისპირდება ქონების არსებას, როგორც ჯანმრთელობა ავადმყოფობას,
რადგან ჯანმრთელობის არქონება ავადმყოფობაა, ხოლო ჯანმრთელობა არის ექიმის სულში არსებული ცნება და ცოდნა.

ჯანმრთელობის ცნება შემდეგ მოსაზრებათა საფუძველზე წარმოიქმნება. თუ ჯანმრთელობა არის ეს, მის მისაღწევად კი საჭიროა
ეს და ეს, დავუშვათ ზომიერება. თუ ეს საჭიროა, მაშინ საჭიროა
სითბოც. და ასე განაგრძობს ექიმი ფიქრს მანამ, სანამ არ მიაღწევს
იმ საზღვრამდე, საიდანაც მას შეუძლია იმოქმედოს. აქედან დაწყებულ მოძრაობას, რომელიც მიმართულია ადამიანის გამოჯანმრთელებისაკენ, შემოქმედება ეწოდება. და ასე წარმოიშვება როგორღაც ჯანმრთელობისაგან ჯანმრთელობა, სახლისაგან სახლი და
არამატერიალურიდან მატერიალური[2], რადგან მედიცინა ჯანმრთელობის ფორმაა, მშენებლობა კი სახლისა. უმატერიო სუბსტანციას
კი მე არსებას ვუწოდებ.

წარმოშობის და მოძრაობის პროცესთაგან ნაწილს აზროვნება
ეწოდება, ნაწილს — შემოქმედება. აზროვნება წარმოიშვება საწყისისა და ფორმისაგან, შემოქმედება კი აზროვნების დასასრულს
იწყება. ასევე წარმოიშვება მათ შორის მყოფი თვითეული მოვლე-

ნაც. მე ვგულისხმობ იმას, რომ როდესაც ვინმეს გამოჯანმრთელება სურს, მან უნდა დაიცვას ზომიერება[3]. მაგრამ რას ნიშნავს ზომიერების დაცვა? — ამას და ამას. ეს კი მაშინ განხორციელდება, როდესაც განხორციელდება გათბობა. ეს რაღაა? — ესაა ეს და ეს. ის შესაძლებლობაშია მოცემული და თვით ადამიანზეა დამოკიდებული. მედიცინით გამოწვეული გამოჯანმრთელების შემოქმედი და მისკენ მიმართული მოძრაობის საწყისი არის სულში არსებული ფორმა, მაგრამ თუ გაჯანმრთელება ხორციელდება თავისთავად, საწყისი იქ იქნება, საიდანაც იწყებს მოქმედებას ის, ვინც მედიცინით ხელმძღვანელობს ისევე, როგორც მკურნალობის საწყისი გათბობაა, რასაც დაზელვა იწვევს. სხეულში არსებული სითბო კი არის ჯანმრთელობის ნაწილი, ან მას შედეგად მოყვება ჯანმრთელობის ნაწილი, უშუალოდ ან მრავალი შუალედი საფეხურების გავლით. ეს კი ჯანმრთელობის ისეთივე კიდური ნაწილია, როგორც სახლისათვის ქვები და სხვა საგნებისათვის სხვა ნაწილები. ასე რომ, როგორცა ვთქვით, შეუძლებელია რაიმე წარმოიშოს ისე, რომ წინასწარ არაფერი არ არსებობდეს, ყოველ შემთხვევაში ის, რომ რაღაც ნაწილის წინარე არსებობა აუცილებელია, ეს ცხადია. მაგა-
1033a ლითად, მატერია ის ნაწილია, რომელიც არსებობს საგნებში და გარდაიქმნება ამ საგნად.

ასევეა ცნებებშიც. ჩვენ როგორც იმას ვამბობთ, რომ სპილენძი ბირთვია და მატერია სპილენძია, ისევე — ფორმაზეც, რომ ის ასეთი და ასეთი ფიგურაა და სწორედ ესაა ის გვარი, რომელშიაც შედის ეს საგანი, ხოლო სპილენძის ბირთვის ცნება შეიცავს მატერიის ცნებასაც.

იმას კი, რისგანაც, როგორც მატერიისაგან ხდება წარმოშობა, პირდაპირ კი არ ვასახელებთ, არამედ ვასახელებთ წარმოებული სახელით. მაგალითად, ქანდაკებას ვუწოდებთ არა „ქვას“, არამედ „ქვისას“, ხოლო გამოჯანმრთელებულ ადამიანზე არ ითქმის ის, საიდანაც ის გამოჯანმრთელდა. ამის მიზეზი კი ისაა, რომ ჯანმრთელობა წარმოიშობა რაღაც თვისების დაკარგვისა და სუბსტრატისაგან, რომელსაც მატერიას ვუწოდებთ. მაგალითად, ჯანმრთელი შეიძლება იყოს როგორც საერთოდ ადამიანი, ისე ავადმყოფი. მაგრამ ჩვენ ვამბობთ, რომ ჯანმრთელობა უფრო მეტად მიიღება ნაკლისაგან, კერძოდ, ავადმყოფობისაგან, ვიდრე ადამიანისაგან, ამიტომაც „ავადმყოფი“ ჯანმრთელს კი არ ეწოდება, არამედ ადამიანს, რომელზეც ჯანმრთელიც ითქმის. მაგრამ იქ, სადაც არ ჩანს ნაკლი ან დასახელებული არ არის, როგორც მაგალითად, სპილენძში ნებისმიერი ფორმა, ანდა აგურსა და კოჭებში სახლი, საფიქრებელია, რომ ამათგან



ისევე ხდება წარმოშობა, როგორც იქ ავადმყოფისაგან ჯანმრთელისა. ამიტომაც როგორც იქ არაა დასახელებული, რისგან არის მოვლენა წარმოშობილი, არც აქ ეწოდება ქანდაკებას „ხე“, არამედ „ხისა“, ასევე „სპილენძის ქანდაკება“ და არა „სპილენძი“, „ქვისა“ და არა „ქვა“. და სახლზეც ვამბობთ „აშენებული აგურისაგან“ და არა „აგური“ და „ქვები“. მართლაც, თუ კარგად დავუკვირდებით, არ შეიძლება მარტივად ვთქვათ, „სახლი აგურისაგან წარმოიშვა“ და „ქანდაკება ხისგან“, რადგან ის, რისგანაც წარმოშობა ხდება, იცვლება და იგივე არ რჩება. აი, ამიტომაც საჭიროა ასე მსჯელობა.

## თავი მერვე

წარმოშობადი წარმოიშობა რაიმეს ზემოქმედებით (ამაში მე წარმოშობის საწყისს ვგულისხმობ), რაიმესაგან (ეს კი არის არა ნაკლი, არამედ მატერია, ხოლო თუ რას ვგულისხმობთ ამაში, ეს უკვე განვსაზღვრეთ) იქცევა რაიმედ (ეს კი არის ან ბირთვი, ან წრე, ან სხვა ნებისმიერი მოვლენა). სუბსტრატი ისევე არ ჰქმნის სპილენძს, როგორც ბირთვს[1] და შემთხვევითია ის, რომ სფერო, რასაც ოსტატი აკეთებს, სპილენძისაა. რაიმე გარკვეული საგნის კეთება ნიშნავს ზოგადი სუბსტრატისაგან ამ საგნის კეთებას. მე იმას ვამბობ, რომ სპილენძის დამრგვალება ნიშნავს არა წრის ან სფეროს კეთებას, არამედ რაღაც სხვას, სახელდობრ, ერთი ფორმის მეორედ ქცევას, რადგან თუ ვაკეთებთ რაიმეს, ვაკეთებთ რაღაც 1033в
სხვისაგან, რომელიც მისი სუბსტრატია. მაგალითად, სპილენძის ბირთვს ვაკეთებთ იმისაგან, რაც სპილენძია და ვაკეთებთ იმას, რაც სფეროა. მაგრამ თუ ვაკეთებთ სფეროსაც, ცხადია, იმასაც ასევე ვაკეთებთ, მაშინ კეთების პროცესი დაუსრულებელი იქნება. ცხადია, რომ ფორმა, რომელსაც სხვანაირად შეიძლება ვუწოდოთ შეგრძნებებში მოცემული გამოსახულება, არ წარმოიშობა. საერთოდ, მისი ქმნადობა არ შეიძლება. ის არც კონკრეტული საგანია. ეს უკანასკნელი წარმოიშობა სხვაში ან ხელოვნურად, ან ბუნებრივად, ან რაღაც ძალით, სპილენძის სფერო კი კეთდება. ის კეთდება სპილენძისა და ბირთვისაგან. მატერიას ეძლევა ფორმა და ვიღებთ სპილენძის სფეროს. თუ სფეროს არსებაც წარმოიშობა, ისიც რაიმესაგან უნდა წარმოიშვას.

მაშასადამე, საჭიროა, რომ წარმოშობადი ყოველთვის დაყოფადი იყოს. სახელდობრ, ერთი მხრივ, უნდა გვქონდეს ეს, მეორე მხრივ, კი ის. პირველში ვგულისხმობ მატერიას, მეორეში ფორმას. თუ სფერო არის ცენტრიდან თანაბრად დაცილებული

ფორმა, უნდა განვასხვავოთ, რაშიაც ის იქმნება, იმისაგან, რაც
მასში არსებობს და წარმოშობილი მთელი, ე. ი. სპილენძის სფე-
რო. ზემოთქმულიდან ცხადია, რომ არსებად გაგებული ფორმა არ
წარმოიშობა, ხოლო მათგან შედგენილი მთელი კი წარმოიშობა და
ყოველ წარმონაქმნში მოცემულია მატერია, რომელიც ერთგან
ერთი საგანია, მეორეგან მეორე[2].
არსებობს თუ არა რომელიმე სფერო ამათ[3] გარეშე, ან სახლი
აგურების გარეშე? — არა, რადგან ეს რომ ასე ყოფილიყო, მაშინ
არავითარი კონკრეტული საგანი არ იარსებებდა, არამედ იარსე-
ბებდა მხოლოდ ფორმა, რომელიც კონკრეტული კი არაა, არამედ
აწარმოებს და ბადებს რაიმესაგან რაიმეს. წარმოშობილი კი არის
ფორმის მქონე კონკრეტული საგანი, რომელიც შეიძლება კალიასი
ან სოკრატე იყოს, ან რომელიმე კონკრეტული „სპილენძის სფერო“,
ან „ადამიანი“ და „ცხოველი“, როგორც „სპილენძის სფერო“,
საერთოდ. ამრიგად, ცხადია რომ იდეა — მიზეზები, როგორც ზო-
გიერთნი უწოდებენ იდეებს, თუ კონკრეტული საგნებისაგან დამო-
უკიდებლად არსებობენ, არ გამოდგებიან წარმოშობისა და არსე-
ბობისათვის. ამიტომაც საგანთა არსებები თავისთავად[4] არ უნდა
არსებობდნენ. ზოგჯერ სრულიად ნათელია, რომ წარმომშობი
ისეთივეა, როგორც წარმოშობილი, თუმცა მასთან ერთია არა
რიცხობრივად, არამედ სახეობრივად. მაგალითად, ბუნებრივ საგ-
ნებში ადამიანი ადამიანს ბადებს, თუ რაიმე არაბუნებრივი არ მოხ-
და, როცა ცხენი ბადებს ჯორს. თუმცა ესეც იმათ მსგავსად ხდება:
ის, რაც საერთოა ცხენსა და სახედარს შორის, რომლის დასახელე-
1034a ბა ძნელია, არის უახლესი გვარი, მასში ორივე მხარე თანაბრადაა
მოცემული. და სწორედ ესაა ჯორცხენა.
ამრიგად, არაა საჭირო არავითარი იდეის, როგორც ნიმუშის
დადგენა, ის უფრო მეტად მათში უნდა ვეძიოთ[5], რადგან იდეები
უფრო მეტად საგანთა არსებები არიან. მიზეზად კი საკმარისია
მატერიაში არსებული წარმომშობი ფორმა, მთელი საგანი ხომ
ეს არის გარკვეული ფორმა, მოცემული გარკვეულ სხეულსა
და ძვლებში, მაგალითად, კალიასი და სოკრატე, რომლებიც განსხ-
ვავდებიან მატერიით, ფორმით ერთი და იგივე არიან, რადგან ფორმა
განუყოფელია.

### თავი მეცხრე

გადასაწყვეტია აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, თუ ზოგი სა-
განი რატომ წარმოიშვება როგორც ხელოვნურად, ისე თავისთა-



ვად, მაგალითად, ჯანმრთელობა, ზოგი კი არა, მაგალითად, სახლი.
ამის მიზეზი ისაა, რომ იქ, სადაც მატერია იწყებს წარმოქმნის
პროცესს მაშინ, როდესაც ხელოვნურ მოქმედებას და წარმოშობას
უკვე აქვს ადგილი და სადაც უკვე მოცემულია საგნის რაღაც ნაწი-
ლი, იქ მატერია მოძრაობს როგორც თავისთავად, ისე არა. მას
ხან შეუძლია გარკვეული მოძრაობის წარმოება და ხან არა.
მრავალ საგანს შეუძლია თვითონ იმოძრაოს, თუმცა არანებისმიერი
ფორმით, როგორიცაა მაგალითად, ცეკვა. იმ საგნებს, რომლებსაც
ისეთივე მატერია აქვთ, როგორიც ქვებს, არ შეუძლიათ სხვაგვარად
იმოძრაონ, თუ არა სხვების ზეგავლენით. ასევეა ცეცხლიც. ამიტო-
მაც ზოგიერთ საგანს არ შეუძლია არსებობა ხელოვნური ზემოქმე-
დების გარეშე, ზოგს კი შეუძლია. მათ ამოძრავებენ ისინი, რომ-
ლებსაც არ გააჩნიათ ხელოვნება, ანდა მათი ნაწილების ზემოქმე-
დებით.
ზემოთქმულიდან ნათელია, რომ ყველაფერი როგორღაც წარ-
მოსდგება იმავე სახელწოდების მქონე საგნებიდან, როგორც ეს
ხდება ბუნებაში, ან მათი ნაწილებიდან. მაგალითად, სახლი, წარ-
მოსდგება სახლიდან, გონების ზემოქმედების შედეგად. აქ ხელოვ-
ნება იგივე ფორმაა. ან წარმოსდგება სახლის ნაწილისაგან, ან იმი-
საგან, რაც შეიცავს ნაწილს, თუ არ ხდება შემთხვევითი წარმოშობა.
რადგან შემოქმედების პირველი მიზეზი წარმოშობადი საგნისავე
ნაწილია. მაგალითად, მოძრაობით წარმოქმნილმა სითბომ წარმოშვა
სხეულში არსებული სითბო. ეს კი არის ან ჯანმრთელობა, ან მისი
ნაწილი, ანდა მას მოსდევს შედეგად ჯანმრთელობის რაიმე ნაწილი,
ან თვით ჯანმრთელობა. ამიტომაც ამბობენ, რომ ჯანმრთელობას
წარმოშობს ის, რასაც შედეგად მოსდევს, ან ახასიათებს სითბო.
ამრიგად, როგორც სილოგიზმებში, ისე ყველგან საწყისი არის
არსება. არსება იქ სილოგიზმის საფუძველია, აქ კი წარმოშობისა.
ასევეა ბუნებრივ საგნებში. აქ თესლი ისე მოქმედებს, როგორც 1034в
ხელოვნურ საგნებში. მას ფორმა შესაძლებლობაში აქვს და იმასაც,
რისგანაც თესლია, როგორღაც იგივე სახელი აქვს, რაც თესლს.
რადგან არაა საჭირო ყველგან ისეთი დამოკიდებულება ვეძიოთ,
როგორც ადამიანის ადამიანისაგან და ქალის კაცისაგან წარმოშო-
ბის შემთხვევაში, თითქოს არანორმალური წარმოშობა არ ხდებო-
დეს. რომ დარღვევაც ხდება, ამიტომაა, რომ ჯორცხენა ჯორცხენას
ვერ ბადებს.
თავისით წარმოშობილი ისევე წარმოიშობა, როგორც ის საგ-
ნები, რომელთა შემადგენელ მატერიას შეუძლია თავისით იმოძრაოს
ისეთივე მოძრაობით, როგორც თესლი მოძრაობს, ხოლო სადაც ეს

ასე არაა, იმათ არ შეუძლიათ სხვაგვარად წარმოშვან, თუ არა სხვისგან.

ჩვენი მსჯელობა იმის შესახებ, რომ ფორმა არ წარმოიშობა, ეხება არა მხოლოდ სუბსტანციას, არამედ ყველა პირველად კატეგორიას, როგორიცაა რაოდენობა, თვისობრიობა და სხვა, რადგან წარმოიშობა სპილენძის ბირთვი და არა ბირთვი ან სპილენძი. ასევეა სპილენძის წარმოშობის შემთხვევაში, რადგან აქაც ყოველთვის აუცილებელია ფორმა და მატერია წინდაწინ არსებობდნენ. ასევეა არსების, თვისების, რაოდენობისა და სხვა კატეგორიებშიც. რადგან თვისება კი არ წარმოიშობა, არამედ გარკვეული თვისების მქონე ხე, არა სიდიდე, არამედ გარკვეული სიდიდის ხე ან ცხოველი. აქედან შეიძლება არსების თავისებურებაც გავიგოთ, რომლისთვისაც აუცილებელია სხვა სუბსტანციის, წარმომშობი სუბსტანციის რეალური, წინასწარი არსებობა. მაგალითად, თუ ცხოველი წარმოიშობა, ცხოველი უნდა არსებობდეს წინასწარ, ხოლო რაოდენობა და თვისობრიობა რეალურად კი არ უნდა არსებობდნენ, არამედ მხოლოდ შესაძლებლობაში.

## თავი მეათე

რადგან ცნება განისაზღვრება, ხოლო ყოველ ცნებას კი ნაწილები აქვს, ამიტომ როგორ მიმართებაშიცაა ცნება საგანთან, ისეთსავე მიმართებაშია ცნების ნაწილი საგნის ნაწილთან. გასარკვევია აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, რომ მთელის ცნება შეიცავს თუ არა ნაწილთა ცნებას? როგორც ჩანს, ზოგან შეიცავს, ზოგან კი არა. მაგალითად, წრის ცნება არ შეიცავს ნაწილების ცნებას, მარცვლისა კი შეიცავს, მიუხედავად იმისა, რომ წრე ისევე იყოფა ნაწილებად, როგორც მარცვალი — ელემენტებად.

გარდა ამისა, თუ ნაწილები წინ უსწრებენ მთელს და მახვილი კუთხე სწორი კუთხის ნაწილია ისევე, როგორც თითი ცხოველისა, მაშინ მახვილი კუთხე სწორ კუთხეზე ადრე იქნება, თითი — ადამიანზე. მაგრამ, ჩვენი აზრით, მთელი უსწრებს წინ ნაწილებს. რადგან ნაწილებს ცნება მთელისაგან აქვთ და დროში პირველი ისაა, რაც სხვებისაგან დამოუკიდებელია.

„ნაწილზე“ მრავალი აზრით შეიძლება ლაპარაკი, რომელთაგან ერთ-ერთი მისი მნიშვნელობაა რაოდენობის საზომი. მაგრამ ამას ჯერ თავი უნდა დავანებოთ და ვიკვლიოთ ის, თუ რა ნაწილებისაგან შედგება არსება. თუ ეს ნაწილებია ფორმა, მატერია და მათგან წარ-



მოშობილი რაღაც, არსება კი არის მატერიაც, ფორმაც და ორივესა- 1035a
გან წარმომდგარი რაღაც, მაშინ მატერია, ერთი მხრივ, რაღაცის ნა-
წილი იქნება, მეორე მხრივ, კი არა, არამედ მხოლოდ ის, რისგანაც
წარმოდგება ფორმის ცნება. როგორც, მაგალითად, სხეული არაა
ცხვირჩაზნექილობის ნაწილი, არამედ სხეული თვითონაა მატერია,
რაშიც ჩაღრმავება არსებობს, მაგრამ პაჭუობის ნაწილი კი არის,
ასევე სპილენძი მთელი ქანდაკების ნაწილია და არა ქანდაკების
ფორმისა. ყოველი საგანი, რამდენადაც მას ფორმა აქვს, შეიძლება
ამ ფორმით იქნას დასახელებული, მატერიით კი არასოდეს[1]. ამი-
ტომაც წრის ცნებაში არ შედის ნაწილთა ცნება, ხოლო მარცვალი
კი შეიცავს თავისი ელემენტების ცნებას. რადგან ცნების ნაწილები
ფორმის ნაწილებია და არა მატერიისა. წრის ნაწილები კი მატე-
რიალური ნაწილებია, რომლისაგანაც წრე შედგება. მიუხედავად
ამისა, ისინი უფრო უახლოვდებიან ფორმას, ვიდრე სპილენძი,
რომელსაც ამრგვალებენ, მაგრამ ზოგჯერ მარცვლის ყველა ნაწი-
ლები არ შედის მარცვლის ცნებაში, მაგალითად, ცვილზე ამოტვი-
რული ან ჰაერში წარმოთქმული. გარდა ამისა, ისინი მარცვლის
ისეთივე ნაწილები არიან, როგორიცაა შეგრძნებადი მატერია.
ხაზი შუა-შუა დაყოფით ისპობა ისევე, როგორც ადამიანი ჩონ-
ჩხად, ძარღვებად და კუნთებად დაყოფით. ამიტომაც ისინი მის-
გან ისე შედგებიან, თითქოს მისი არსების და არა მატერიის
ნაწილები ყოფილიყვნენ. მაგრამ ისინი არიან მთელი საგნის ნაწი-
ლები და არა ფორმისა და ცნებისა. ამიტომაც ისინი არ შედიან
ამ საგნების ცნების შემადგენლობაში. თუმცა ზოგიერთი ცნება
შეიცავს ამგვარი ნაწილების ცნებას, ზოგი კი არა, იმ შემთხვევა-
ში თუ ცნება შედგენილი არაა[2]. ამიტომაც ზოგიერთი საგნები
შედგებიან მათგან, როგორც საწყისებიდან, რომლებადაც იშლე-
ბიან საგნები, ზოგნი კი არა. ისინი, რომლებიც შედგებიან ფორმისა
და მატერიისაგან, როგორც პაჭუა ცხვირი და სპილენძის ბირთვი,
ისინი იშლებიან ამ ნაწილებად და მატერიაც მათი ნაწილია. ხოლო
ის მოვლენები, რომლებიც არ შეიცავენ მატერიას, არამედ უმატე-
რიონი არიან და რომელთა ცნება მხოლოდ ფორმას გამოხატავს,
ისინი ან სრულებით არ ისპობიან, ანდა ისპობიან, მაგრამ არა ასე.
ამრიგად, მათ ისეთი საწყისები და ნაწილები აქვთ, რომლებიც არც
ფორმის ნაწილებია და არც ფორმის საწყისები. ამიტომაც თიხის
ქანდაკება თიხად იშლება, სფერო — სპილენძად, კალიასი — ხორ-
ცად და ძვლებად, წრე — თავის ნაწილებად, რომელნიც მატერი-
ასთან არიან დაკავშირებული. როგორც ზოგადი წრე, ისე კონკრე- 1035в
ტული წრეები ერთი სახელით აღინიშნება, რადგან თვითეულ
მათგანს ცალკე სახელი არ აქვს.

ყოველივე ზემოთქმული სწორია, მაგრამ უფრო ნათელი გახდება ხელმეორედ გადმოცემისას. ცნების ნაწილები, რაზედაც იშლება ცნება, ან ყველა, ან ზოგი წინ უსწრებს ცნებას. სწორი კუთხის ცნება კი არ დაიყვანება მახვილი კუთხის ცნებაზე, პირიქით, მახვილი კუთხის ცნება — სწორზე. ვინაიდან მახვილი კუთხე სწორზე მცირეა, ამიტომ მახვილი კუთხის განსაზღვრებაში ვიყენებთ სწორი კუთხის ცნებას. ასევე წრესა და ნახევარწრეში ნახევარწრეს საზღვრავს მთელი წრე და თითს — მთელი სხეული, რადგან თითი ადამიანის გარკვეული ნაწილია. ამრიგად, მატერიალური ნაწილები, ანუ ის, რაზედაც როგორც მატერიაზე, დაიშლება საგანი, მოსდევს მთელის ცნებას, ხოლო ცნების ნაწილები და ცნებით გამოხატული არსების ნაწილები, ან ყველა, ან ზოგი, ცნებაზე ადრე არსებობენ. რადგან ცხოველთა სული, რაც სულიერთა არსებაა, არის ცნებაში გამოხატული სუბსტანცია, გარკვეული სხეულის ფორმა და არსება (ყოველი ნაწილი, თუ ის კარგად განისაზღვრა, არ შეიძლება წარმოვიდგინოთ მოქმედების გარეშე, ეს უკანასკნელი კი არ არსებობს შეგრძნების გარეშე), ამიტომ მისი ყველა ან ზოგიერთი ნაწილი წინ უსწრებს მთელ ცხოველს. ასევეა ყოველ ცალკეულ შემთხვევაში. სხეული და მისი ნაწილები კი ამ არსებას მოსდევს და დაიშლება მასზე, როგორც მატერიაზე, მაგრამ იშლება არა არსება არამედ მთელი საგანი[3]. ეს ნაწილები კი ხან უსწრებენ მთელს, ხან კი არა და არც მთელისაგან დამოუკიდებელი არსებობა შეუძლიათ. მაგალითად, თითს, რომელიც მთელ ცხოველთან არის დაკავშირებული, მკვდრებში მხოლოდ თითის სახელი აქვს. ზოგი ნაწილები კი უმთავრეს ნაწილებთან ერთად არსებობენ. ეს ის ნაწილებია, რომლებშიაც მოცემულია ცნება და არსება, მაგალითად, გული და თავის ტვინი. ამავე დროს მნიშვნელობა არ აქვს იმას, თუ რომელი იქნება, ადამიანი, ცხენი თუ სხვა რაიმე. ზოგადი კი არაა სუბსტანცია, არამედ მთელი შემდგარი ამა და ამ ფორმისა და ამა და ამ მატერიისაგან, როგორც ზოგადისაგან. ყოველი კონკრეტული მოვლენა კი, მაგალითად, სოკრატე, არის უკანასკნელი მატერიის თვალსაზრისით. ასევეა ყველა სხვა შემთხვევებში.

ნაწილები აქვს ფორმასაც. ფორმაში კი მე ვგულისხმობ არსებას და მთელსაც, რომელიც შედგება ფორმისა და მატერიისაგან და თვით მატერიასაც. მაგრამ ცნების ნაწილები მხოლოდ ფორმის ნაწილებია. ცნება კი ზოგადია. წრის არსება და წრე, სულის არსება
1036a და სული ერთი და იგივეა, რაც შეეხება მთელს, მაგალითად, კონ-
კრეტულ წრეს, იქნება ის შეგრძნებადი, თუ გააზრებადი (გააზრე-



ბადში მე ვგულისხმობ მათემატიკურ მოვლენებს, შეგრძნებადში კი სპილენძისას ან ხისას), განსაზღვრება არა აქვს, არამედ შეიცნობა აზროვნებით, ან შეგრძნებით, მაგრამ დაცილებულნი რეალობას, გაურკვეველია, იარსებებენ კვლავ, თუ აღარ, რადგან ისინი ყოველთვის გამოითქმიან და შეიცნობიან ზოგადი ცნებით. მატერია[4] თავისთავად კი შეუცნობელია. მატერია ან შეგრძნებადია, ან აზრით მისაწვდომი. შეგრძნებადია, მაგალითად, სპილენძი ან ხე და საერთოდ, მოძრავი მატერია, ხოლო აზროვნებით მისაწვდომია შეგრძნებად საგნებში არსებული, მაგრამ არა შეგრძნებადი, როგორიცაა მათემატიკური მოვლენები. ამრიგად, თუ რა მდგომარეობაა მთელსა და ნაწილებში, წინამორბედსა და მომდევნოში, უკვე ითქვა.

ხოლო კითხვაზე, თუ რაა წინ, სწორი კუთხე, წრე, ცხოველი, თუ ის ნაწილები, რაზედაც ისინი იშლებიან და რისგანაც შედგებიან, აუცილებელია ვუპასუხოთ, რომ ამის დადგენა ადვილი არაა. მაგრამ თუ სული არის ცხოველი, ან სულიერი არსება, და საგანი კი იგივეა, რაც მისი არსება, მაგალითად, წრე და წრის არსება, სწორი კუთხე და სწორი კუთხის არსება, მაშინ რა რის შემდეგაა? ცნებაში გამოხატული კუთხე მოსდევს კონკრეტულ კუთხეს. ესაა როგორც მატერიალური, სპილენძის კუთხე, ისე დახაზული რომელიმე კონკრეტული კუთხე, ხოლო უმატერიო სწორი კუთხე მოსდევს ცნებაში გამოხატული კუთხის ნაწილებს და უსწრებს კონკრეტული კუთხის ნაწილებს. მაგრამ ამის მარტივად გადმოცემა შეუძლებელია. თუ სული იგივე არაა, რაც ცხოველი, აქაც თანმიმდევრობის საკითხი ასეც შეიძლება გადაიჭრას და ისეც, როგორც ვთქვით.

## თავი მეთერთმეტე

გასარკვევია აგრეთვე საკითხი იმის შესახებ, თუ რომელია ფორმის ნაწილები და რომელი მთელისა,[1] რადგან სანამ ეს კითხვა ნათელი არაა, არ შეიძლება კონკრეტული საგნების განსაზღვრებაც: განსაზღვრება კი აქვს ზოგადსა და ფორმებს. მანამ, სანამ ნათელი არაა, თუ რომელია მატერიის ნაწილები და რომელი არა, მანამ არც საგნის ცნებაა ნათელი. ცხადია, არსება იმ მოვლენებისა, რომლებიც სხვადასხვა სახის მატერიაში არსებობენ, როგორც წრე სპილენძში, ქვაში ან ხეში, არასოდეს არაა არც სპილენძი, არც ქვა, რადგან შორდებიან მას[2]. არაფერი არ უშლის ხელს, რომ ანა-
ლოგიური მდგომარეობა იყოს იქაც, სადაც მატერია არ სცილდება 1036в
ფორმას, მაგალითად, ყველა წრე რომ სპილენძისა ყოფილიყო,

სპილენძი მაინც არასოდეს არ იქნებოდა არსება. თუმცა აზროვ-
ნებისათვის ძნელი იქნებოდა მისი დაშორება მატერიისაგან, მაგალი-
თად, ადამიანის ფორმა ყოველთვის ხორცში, ძვლებში და სხვა
ამგვარ ნაწილებში ვლინდება, ამიტომ სულ ერთია, იქნებიან ისინი
ფორმისა და ცნების ნაწილები, თუ მატერიისა. ამ ფორმას არ შეუ-
ძლია სხვა მატერიაში წარმოშობა იმის გამო, რომ ის ამ მატერიას
ვერ სცილდება. რადგან ეს შეუძლებელია, მაგრამ არაა ცხადი, რო-
დის, ამიტომ ზოგიერთს[3] შეუსაბამობად მიაჩნია წრისა და სამკუთხე-
დის ხაზებითა და უწყვეტელობით განსაზღვრა. და რომ ამიტომ
ყოველივე ამაზე და ამდაგვარზე ისევე უნდა გვემსჯელა, როგორც
ადამიანის სხეულსა და ძვლებზე და ქანდაკებაში სპილენძსა და ქვა-
ზე. დაჰყავდათ რა ყოველივე რიცხვებზე, ხაზის ცნებად ორიანს
თვლიდნენ. იდეების მომხრეთაგან ზოგნი უშვებდნენ ხაზს თავისთა-
ვად, როგორც ორს, ზოგი კი — ხაზის იდეას. ზოგის აზრით, კი იდეა
და ის, რის იდეაც ის არის, ერთი და იგივეაო. მაგალითად, ორიანი
და მისი იდეა. მაგრამ ხაზების მიმართ ამას უარყოფდნენ. აქედან
გამომდინარეობდა, რომ ერთი იყო იდეა ბევრისა, რომელთაგან ის
განსხვავდებოდა, რაც შედეგად მიიღეს პითაგორელებმაც და გამო-
დიოდა, რომ იდეა ყოველივეს ერთად აქცევდა. თუმცა თვით იდეა
სხვა არ ხდებოდა, მაგრამ ყოველივე კი ერთად იქცეოდა.
ამრიგად, უკვე ვთქვით იმის შესახებ, თუ განსაზღვრებების
საკითხში რა დაბრკოლებებია და რა მიზეზითაა ეს გამოწვეული.
ამიტომ უსარგებლოა ყოველივეს ამაზე[4] დაყვანა და მატერიის
ჩამოცილება. რადგან ზოგი ამ მატერიაში ასეთია და იმ მატერიაში
ისეთი. შედარება ცხოველთან, რომელსაც უმცროსი სოკრატე
მიმართავდა, სწორი[5] არაა, რადგან გვაშორებს ჭეშმარიტებას და
გვაკეთებინებს დასკვნას, თითქოს შესაძლებელი იყოს ადამიანის
არსებობა ნაწილების გარეშე, როგორც სფეროსი სპილენძის გარე-
შე. მათი ერთმანეთთან შედარება კი არაა სწორი, რადგან ცხოვე-
ლი რაღაც შეგრძნებადია და მისი განსაზღვრება მოძრაობისა და
მაშასადამე, გარკვეული ნაწილების გარეშე, შეუძლებელია. მაგა-
ლითად, ადამიანის ნაწილია არა ზოგადად ხელი, არამედ ის ხელი,
რომელსაც მოქმედების შესრულება შეუძლია და ამრიგად, ცოცხა-
ლია. მკვდარი ხელი არც ნაწილია.
მათემატიკურ ობიექტებზე კი უნდა ითქვას, თუ რატომ არ არიან
აქ ცნებები ცნებათა ნაწილები, როგორც ნახევარი წრე წრის ნაწი-
ლია. იქნებ იმიტომ, რომ ისინი შეგრძნებადნი არ არიან თუ ამას
მნიშვნელობა არა აქვს? რადგან მატერია აქვთ ზოგიერთ არაგრძნო-
1037a ბად საგნებსაც და ყოველივე ის მატერიაა, რაც არაა არსება და



ფორმა თავისთავად, არამედ რაიმე კონკრეტული საგანი. მაგალი-
თად, ზოგად წრეს კი არა აქვს ნაწილები, არამედ კონკრეტულ
წრეებს, როგორც ზემოთაცა ვთქვით, რადგან მატერია ხან შეგრძნე-
ბადია, ხან კი გააზრებადი.
ცხადია ისიც, რომ სული არის პირველი სუბსტანცია, სხეული
მატერიაა, ადამიანი ანუ ცხოველი კი — ორივესაგან შემდგარი
მთელი. სოკრატე და კორისკოსი კი, თუ სოკრატეს სულიც სოკრა-
ტეა, ორი მნიშვნელობის მატარებელია (ერთ შემთხვევაში იგუ-
ლისხმება სული, მეორეში — მთელი), თუ ნაგულისხმევია მარტი-
ვად ეს კონკრეტული სული და ეს კონკრეტული სხეული, როგორც
ზოგად, ისე კონკრეტულ შემთხვევაში? არსებობს თუ არა მატერიის
გარდა სხვა რაღაც ასეთი სუბსტანცია და საჭიროა თუ არა ძიება
რაღაც სხვა სუბსტანციისა, როგორიცაა რიცხვი, ანდა სხვა ამდა-
გვარი[6], ამას შემდეგ შევეხებით. ამ მიზნით ვცდილობთ აგრეთვე
დავადგინოთ შეგრძნებადი საგნების არსებები. შეგრძნებადი სუბ-
სტანციების კვლევა არის როგორღაც ბუნებისმეტყველებისა და
მეორე ფილოსოფიის საქმე. რადგან ბუნებისმეტყველმა არა მარტო
მატერია უნდა შეისწავლოს, არამედ ცნებაც, ეს უკანასკნელი
უფრო მეტადაც კი.
რაც შეეხება განსაზღვრებებს, თუ როგორაა მისი ნაწილები
მთელის ნაწილები და თუ რატომ არის განსაზღვრება ერთი მთელი
(ის კი ცხადია, რომ აქ ერთი საგანია, მაგრამ როგორღაა ერთი
საგანი ის, რომელსაც ნაწილები აქვს), ამას შემდეგ გავარკვევთ.
თუ რა არის არსება და როგორ არის ის დამოუკიდებელი, ყოვე-
ლივე ამაზე ზოგადად უკვე ითქვა, აგრეთვე იმაზე, რატომ ხდება,
რომ ზოგი არსების ნაწილი შედის განსასაზღვრავ ცნებაში, როგორც
ნაწილი, ზოგი კი არა. ეს იმიტომ, რომ სუბსტანციის ცნებაში არაა
მოცემული მატერიის ნაწილები. ესენი კი არიან არა არსების ნაწი-
ლები, არამედ მთელისა, რომელსაც ხან აქვს ცნება, ხან კი არა.
იმას, რაც მატერიასთანაა დაკავშირებული, განსაზღვრება არა აქვს.
ის განუსაზღვრელია, მაგრამ როგორც დაკავშირებულს პირველ
არსებასთან, აქვს. მაგალითად, ადამიანის ცნება არის სულის ცნება.
არსება ხომ ეს არის სხვა რამეში არსებული ფორმა, რომლისგან
მატერიასთან კავშირში მიიღება მთელი ანუ ე. წ. სუბსტანცია.
როგორც მაგალითად, ჩაღრმავება. ამ უკანასკნელისგან და ცხვი-
რისაგან წარმოსდგება პაჭუა ცხვირი და მაშასადამე პაჭუობაც.
ამ შემთხვევაში ცხვირი ორჯერ არის ნახმარი, ხოლო მთლიან სუბ-
სტანციებში, მაგალითად, პაჭუა ცხვირში, ანდა კალიასში, მოცე-
მულია მატერიაც. არსება და კონკრეტული საგანი ზოგჯერ ერთი

და იგივეა, როგორც პირველად სუბსტანციებში, მაგალითად, გა-
1037b ღუნულობა და გაღუნულობის არსება (თუ აქ პირველად არსებას-
თან გვაქვს საქმე). პირველად არსებებში მე ვგულისხმობ იმას, რაც
სხვის შესახებ არ ითქმის და არც სხვაში არსებობს, როგორც
სუბსტანციაში, და არა იმას, რომელიც არსებობს, როგორც მატე-
რია ან მატერიასთან კავშირში, და რაც ერთი და იგივე არაა,
შემთხვევითაც კი, როგორც მაგალითად, „სოკრატე“ და „განათ-
ლებული“, რომელნიც შემთხვევით არიან იგივეობრივნი.

## თავი მეთორმეტე

ამჟამად კი, უპირველესად ყოვლისა, უნდა შევეხოთ საკითხს
განსაზღვრების შესახებ, რაზეც ანალიტიკებში არაფერი არ იყო
თქმული; ხოლო ის საკითხი, რომელიც იქ იყო განხილული, გამოდ-
გება სუბსტანციებზე მსჯელობებისასაც. მე ვგულისხმობ კითხვას
იმის შესახებ, თუ რატომ არის ერთი ის, რომლის ცნებაზე
ვამბობთ, განსაზღვრებააო. მაგალითად, ადამიანზე ვამბობთ, რომ
ის ორფეხა ცხოველია — ეს ხომ მისი ცნებაა, ამიტომაა ის
ერთი და არა მრავალი: „ცხოველი“ და „ორფეხი“. მაგრამ როდე-
საც ვამბობთ „ადამიანი“ და „თეთრი“, მაშინ კი ბევრი ცნება გვაქვს,
რადგან ერთი ნიშანი მეორეში არ არსებობს. ერთი გვექნებოდა მაშინ,
თუ ერთი ნიშანი იარსებებდა მეორეში და სუბსტრატს რაიმე
განცდა ექნებოდა, მაგალითად, „ადამიანს“, მაშინ მივიღებდით ერთ
ცნებას „თეთრი ადამიანისა“. ზემომოტანილ შემთხვევაში ერთი
მეორეს არ ეზიარება. გვარი, როგორც ჩანს, არ ეზიარება
სახესხვაობებს, რადგან მაშინ ერთი და იგივე ერთსა და იმავე დროს
საწინააღმდეგო მოვლენებს ეზიარებოდა. სახესხვაობანი კი ის წინა-
აღმდეგობებია, რაზედაც იშლება გვარი. მაგრამ თუ გვარი ეზია-
რება მათ და სახესხვაობები ბევრია, მაგალითად, „ხმელეთზე მცხოვ-
რები“, „ორფეხი“, „უფრთო“ და სხვა, მაშინ რატომღა არის ყველა-
ფერი ეს ერთი და არა მრავალი? ყოველ შემთხვევაში, არა იმიტომ
რომ მათი გვარი მიეწერებათ, რადგან ამ შემთხვევაში ყველაფერი
ერთი გახდებოდა. აქ ისეთი ერთიანობა უნდა იყოს, როგორც განსა-
ზღვრებაში, რადგან განსაზღვრება რაღაც ერთი აზრია, რომელიც
ერთ არსებას გამოხატავს. ასე რომ, რადგან არსება ნიშნავს ერთ
კონკრეტულ საგანს, ამიტომ ცნებაც ერთი უნდა ჰქონდეს, როგორ-
ცა ვთქვით.

უპირველესად ყოვლისა, უნდა შევისწავლოთ განსაზღვრებების
დაყოფის საკითხი. განსაზღვრებაში, რაც ზემოთ უკვე ვთქვით, სხვა



არა არის რა მოცემული, გარდა გვარისა, და სახესხვაობისა. ყოვე-
ლივე სხვას კი ვიღებთ პირველი გვარის დაკავშირებით სახესხვაო-
ბებთან. მაგალითად, პირველი გვარია „ცხოველი“, ამას მოსდევს
„ორფეხა ცხოველი“ და შემდეგ კი „ორფეხა უფრთო ცხოველი“.
ასევეა მრავალი სახესხვაობების არსებობის შემთხვევაში. საერთოდ,
არავითარი მნიშვნელობა არა აქვს, იქნება მსჯელობა ბევრ, თუ
მცირე სახესხვაობებზე, თუ მცირესა და ორზე. ამ ორიდან პირვე-
ლი გვარია, მეორე კი სახესხვაობა. მაგალითად, ცნებაში „ორფეხა 1038a
ცხოველი“, „ცხოველი“ გვარია, „ორფეხა“ კი სახეა. გვარი სახე-
თაგან დამოუკიდებლად არ არსებობს, და თუ არსებობს, არსებობს
როგორც მატერია (მაგალითად, ბგერა არის როგორც გვარი, ისე
მატერია. განსხვავებას კი ჰქმნის მისი სახეები და ელემენტები),
მაშინ ცხადია, რომ განსაზღვრება სახესხვაობებიდან მიღებული
აზრი იქნება. საჭიროა გამოვყოთ სახესხვაობების სახესხვაობებიც.
მაგალითად, „ცხოველის“ სახესხვაობა იქნება „ფეხების მქონე“.
შემდეგ, — „ფეხების მქონე ცხოველისათვის“ განსხვავებას უნდა
ჰქმნიდეს „ფეხების ქონების“ სხვადასხვა სახე. ასე რომ, არ შეიძ-
ლება ითქვას, რომ „ფეხოსანი“ ერთ შემთხვევაში „ფრთოსანია“,
მეორე შემთხვევაში კი „არაფრთოსანი“. მაგრამ თუ სწორად ვიმ-
სჯელებ (ეს შეცდომა სისუსტის ნიშანია), მაშინ „თითებდაუყო-
ფელს“ გამოვყოფთ „თითებდაყოფილისაგან“, რადგან ესენი ფეხე-
ბის სახესხვაობები არიან, და „დაყოფილთითებიანი“ „ფეხიანობის“
რაღაც სახეა. ასე შეიძლება მსვლელობა იქამდე, სანამ არ მივაღ-
წევთ დაუყოფელს, და მაშინ ფეხთა იმდენი სახეობა იქნება,
რამდენიც სახესხვაობაა. და ფეხიანი ცხოველების სახეთა რიცხვი
გაუტოლდება ფეხთა სხვაობას. თუ ეს ასეა, ცხადია, რომ უკანას-
კნელი განსხვავება იქნება საგნის არსება და განსაზღვრება, თუ
განსაზღვრებებში ერთი და იგივე ხშირად არ უნდა გავიმეოროთ.
ეს ხომ ფუჭი შრომა იქნებოდა. მაგრამ ეს მაინც ხდება ხოლმე,
რადგან, როდესაც ვამბობთ „ორფეხა ცხოველი“, სხვას
არას ვამბობთ თუ არა „ფეხოსან ცხოველს“ და „ორი ფეხის მქო-
ნეს“. თუ ამასაც ჩვეულებრივად დავყოფთ, მაშინ მოგვიხდებოდა
ერთი და იგივეს მრავალჯერ თქმა, იმდენჯერ, რამდენიც სახესხვაო-
ბაა. თუ სახესხვაობა არსებობს, მაშინ უკანასკნელი სახე და არსება
ერთი იქნებოდა. მაგრამ თუ დაყოფა წარმოებს შემთხვევითი ნიშ-
ნების მიხედვით, მაგალითად, თუ გავყოფდით „ფეხოსანს“ „თეთრ-
სა“ და „შავზე“, მაშინ იმდენი სხვაობა იქნება, რამდენი დანაყოფი-
ცაა. ამრიგად, ცხადია, რომ განსაზღვრებაც სახესხვაობებისაგან
წარმომდგარი აზრია, სახელდობრ, უკანასკნელი სახესხვაობებისა-

გან, თუ დაყოფა სწორადაა წარმოებული. ეს კი ნათელი გახდება მაშინ, თუ განსაზღვრებებს გადავაადგილებთ, მაგალითად, თუ ადამიანის შესახებ ვიტყვით, რომ „ისაა ორფეხა ფეხოსანი ცხოველი“. აქ „ორფეხას“ ცნებასთან „ფეხიანი“ ზედმეტია, მაგრამ სუბსტანციებში თანმიმდევრობა არ არსებობს, ამიტომ როგორ უნდა გავარჩიოთ მათში წინამორბედი მომდევნოსაგან?

იმის შესახებ, თუ როგორ მიიღება განსაზღვრება დანაწილებით, უპირველესად ყოვლისა, ეს უნდა ითქვას.

## თავი მეცამეტე

1038в რადგანაც ჩვენი კვლევა ეხება არსებას, ამიტომ უნდა დავუბრუნდეთ იმას, რაც უკვე ნათქვამი იყო, რომ არსება არის სუბსტრატიც, ფორმაც, ამათგან შემდგარი მთელი და ზოგადიც. პირველი ორის შესახებ უკვე ვიმსჯელეთ, სახელდობრ, არსებაზე და სუბსტანციაზე. ვთქვით, რომ სუბსტრატს ორი მნიშვნელობა აქვს, როგორც გარკვეული კონკრეტული საგანი, მაგალითად, ცხოველი თავისი თვისებებისათვის და როგორც მატერია თავისი განხორციელებისათვის. ზოგიერთის აზრით, ზოგადი უფრო მეტად არის საგანთა მიზეზი და საწყისი, ამიტომ ჩვენ ახლა ამ საკითხსაც უნდა შევეხოთ.

ჩანს, რომ შეუძლებელია ნებისმიერი ზოგადი საგანი იყოს, რადგან თვითეული საგნის არსება მხოლოდ რომელიმე კონკრეტულ საგანს ეკუთვნის და არა სხვას[1]. ზოგადი კი საერთოა. ზოგადი ეწოდება იმას, რაც ბუნებრივად ბევრისთვისაა დამახასიათებელი. რომლის არსებაა ის? ან ყველასი, ან არც ერთისა. ყველასი არ შეიძლება იყოს. თუ ერთისაა, მაშინ ყოველი სხვაც მასთან გაერთიანდებოდა, რადგან ყველა იმათ, რომელსაც ერთი აქვს არსება, ერთნი არიან. გარდა ამისა, სუბსტანცია არ ითქმის სხვაზე, ზოგადი კი ყოველთვის რაღაც სხვაზე ითქმის. ამრიგად, შეუძლებელია არსება არსებობდეს როგორც რაღაც კონკრეტული საგანი, მაგრამ შეიძლება არსებობდეს კონკრეტულ საგანში, როგორც ცხოველი ადამიანში ან ცხენში. ამრიგად, განა ცხადი არ არის, რომ ზოგადს რაღაც ცნება უნდა ჰქონდეს? მნიშვნელობა არა აქვს იმას, რომ ცნება ვერ გამოხატავს ყოველივეს, რაც სუბსტანციას ახასიათებს. მიუხედავად ამისა, ის მაინც რაღაცის არსებაა, როგორც მაგალითად, ადამიანი იმ კონკრეტული ადამიანისა, რომელშიც ის არსებობს. ასე რომ, აქაც იგივე შედეგია: ცხოველი იმ კონკრეტული ცხოველის არსება იქნება, რომელშიც ის არსებობს.



ამას გარდა, შეუძლებელია და უაზრობაა, რომ საგანი და არსება, თუ ისინი რამესაგან არიან შემდგარნი, შემდგარი იყვნენ არა საგნისა და არსებისაგან, არამედ თვისებისაგან. მაშინ სუბსტანციაზე წინ იქნებოდა არასუბსტანცია, და თვისება — სუბსტანციაზე, რაც შეუძლებელია, რადგან თვისებები არც წარმოშობით, არც დროით არ უსწრებენ წინ სუბსტანციას, წინააღმდეგ შემთხვევაში ისინი დამოუკიდებელნი იქნებოდნენ. გარდა ამისა, სოკრატეშიც იარსებებდა სუბსტანცია. ასე რომ, ის ორი სუბსტანციის არსება იქნებოდა. საერთოდ კი, აქედან გამომდინარეობს, რომ თუ „ადამიანი“ და ყოველივე სხვა ამდაგვარი არის სუბსტანცია, მაშინ ცნებით გამოხატული რაიმე არ შეიძლება სუბსტანცია იყოს, არც დამოუკიდებლად უნდა არსებობდეს და არც სხვაში. მე იმას ვამბობ, რომ არც „ცხოველი“ და არც სხვა რაიმე, რაც ცნებაშია გამოხატული, არ არსებობს რომელიმე კონკრეტული ცხოველისაგან
დამოუკიდებლად. აქედან ნათელია, რომ არც ერთი ზოგადი არ 1039a
არის სუბსტანცია და არც ერთი ზოგადი კატეგორია არასოდეს არ ნიშნავს კონკრეტულ საგანს, არამედ ნიშნავს თვისებას. წინააღმდეგ შემთხვევაში აქედან მივიღებდით მრავალ უაზრობას და „მესამე ადამიანსაც“ კი.

ამას გარდა, ეს ცხადია შემდეგიდანაც: შეუძლებელია, რომ სუბსტანცია შედგებოდეს რეალურად არსებული სუბსტანციებისაგან, რადგან ორი ასეთი რეალური სუბსტანცია არასოდეს არ შექმნის ერთ რეალურ სუბსტანციას, არამედ მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ რეალურად გაერთიანდება შესაძლებლობაში არსებული ორი მოვლენა, როგორც მაგალითად, ორმაგი შეიქმნება შესაძლებლობაში მყოფი ორი ნახევრისაგან, მაგრამ რეალური განხორციელება მათ ერთმანეთისაგან აშორებს. ასე რომ, თუ ერთი სუბსტანცია გვაქვს, შეუძლებელია ის შედგებოდეს სუბსტანციებისაგან და როგორც აღნიშნავს დემოკრიტე, შეუძლებელია, რომ ორისაგან ერთი ან ერთისაგან ორი წარმოიშოს, რადგან ის განუყოფელ სიდიდეებს სუბსტანციად აცხადებდა. ცხადია, რომ ანალოგიური მდგომარეობა იქნება რიცხვებში. თუ რიცხვი არის ერთიანების სინთეზი, როგორც ზოგიერთი ამბობს, მაშინ ან ორიანი ერთი არ არის, ანდა მასში ერთი რეალურად არ არსებობს.

ამას თან ახლავს შემდეგი სიძნელეები: თუ არც ერთი სუბსტანცია არ წარმოადგენს ზოგადს, რომელიც თვისებაა და არა კონკრეტული საგანი, და არც ერთი სუბსტანცია არაა შედგენილი რეალური სუბსტანციებისაგან, მაშინ ყველა სუბსტანცია მარტივი იქნება და არც ერთ სუბსტანციას არ ექნება განსაზღვრება. ყველანი ფიქ-

რობდნენ და ძველთაგან თქმულა, რომ ყოველთვის ან უმეტეს შემთხვევაში, არსებობს მხოლოდ არსებათა განსაზღვრება. ამჟამად კი აღმოჩნდა, რომ არც იმას აქვს განსაზღვრება. მაშინ ან არავითარი განსაზღვრებები არ უნდა იყოს, ან ნაწილობრივ უნდა იყოს და ნაწილობრივ კი არა. ზემოთქმული ქვემოთ უფრო ნათელი გახდება.

## თავი მეთოთხმეტე

აქედან გამომდინარე შედეგები ცხადია იმათთვისაც, რომლებიც იდეებს დამოუკიდებელ სუბსტანციად აცხადებენ და სახეს აწარმოებენ გვარისა და სახესხვაობისაგან. თუ იდეები არსებობენ და ცხოველი იმყოფება როგორც ადამიანში, ისე ცხენში, ის მათთან ან იგივეობრივია რიცხობრივად, ან სხვა. რომ ის ცნების მიხედვით ერთია, ეს ცხადია, რადგან მოსაუბრე თვითეულ მათგანში ერთსა და იმავე შინაარსს გულისხმობს. მაგრამ, თუ ადამიანი თავისთავად არის კონკრეტული საგანი და დამოუკიდებლად არსებული, აუცილებელია ისიც, რისგანაც ის შედგება, მაგალითად, „ცხოველი“, ან „ორფეხა“, აგრეთვე კონკრეტულ საგანს ნიშნავდეს და დამოუკიდებელი სუბსტანცია იყოს. ასევე თუ „ცხოველი“ ერთი და იგივეა როგორც „ცხენში“, ისე „ადამიანში“, როგორც შენ შენს თავთან იგივეობრივი ხარ, როგორღა შეიძლება, რომ ეს „ერთი“ დამოუკიდებელი იყოს იმ საგნებისგან, რომლებშიც არსებობს და რატომ არ შეიძლება, რომ ეს „ცხოველი“ დამოუკიდებელი იყოს თავის
1039в თავისაგანაც. მაგრამ, თუ ის მონაწილეობს როგორც „ორფეხობაში“,
ისე „მრავალფეხობაში“, აქედან გამომდინარეობს შეუსაბამობა, რომ ერთსა და იმავე კონკრეტულ საგანს ერთდროულად საწინააღმდეგო თვისებები ახასიათებს. წინააღმდეგ შემთხვევაში, როგორ უნდა გავიგოთ, რომ „ცხოველი“ არის „ორფეხი“, თუ „ხმელეთზე მცხოვრები“? ან იქნებ აქ ცნებათა კავშირია, ან შეხება, ან შერევა? მაგრამ ყოველივე ეს უაზრობაა. და თუ ის ყოველ ცალკეულ შემთხვევაში არის სხვა, მაშინ ასე ვთქვათ, იმათი რიცხვი, რომლებსაც არსებად ცხოველი აქვთ, განუსაზღვრელი იქნება, რადგან ადამიანისათვის ცხოველი შემთხვევითი ნიშანი არაა. ამას გარდა, თვითონ ცხოველი თავისთავად ბევრი იქნება, რადგან ყოველ ცალკეულ შემთხვევაში ცხოველი სუბსტანციას წარმოადგენს და სხვაზე არ ითქმის. წინააღმდეგ შემთხვევაში, რისგანაც ადამიანი შედგება, ის მისი გვარიც იქნება და იდეაც. მაგრამ შეუძლებელია, რომ ის



რაც ერთისათვის არის იდეა, მეორისათვის არსება იყოს, რადგან ყოველ ცხოველში ცხოველი თავისთავად ერთია.

შემდეგ, რისგან შედგება ყოველი ცალკეული ცხოველი? ანდა როგორ წარმოიშვება ის რაიმესაგან, ან თავისთავადი ცხოველისაგან? ან როგორ შეიძლება ცხოველი, რომელსაც ასეთივე არსება აქვს, არსებობდეს თავისთავადი ცხოველისაგან დამოუკიდებლად? ასეთ შედეგებს ვიღებთ შეგრძნებად საგნებში და კიდევ უფრო მეტად შეუსაბამოსაც კი.

და თუ ყოველივე ეს შეუძლებელია, ცხადია, რომ იდეები ისეთი სახით, როგორც ზოგიერთი ფიქრობს, არ უნდა არსებობდნენ.

## თავი მეთხუთმეტე

მთელი და ცნება ერთმანეთისაგან განსხვავებული მოვლენებია. მე ვგულისხმობ ერთ შემთხვევაში მატერიასთან დაკავშირებულ მოვლენას, მეორე შემთხვევაში კი მხოლოდ ცნებას. პირველნი იბადებიან და ისპობიან, ხოლო ცნებები არ იბადებიან და არც ისპობიან, რადგან წარმოიშობა არა სახლის არსება, არამედ რომელიმე კონკრეტული სახლი. ცნებები კი არსებობენ და არც არსებობენ წარმოშობისა და დაღუპვის გარეშე, რადგან დამტკიცდა, რომ მათ არც არავინ ბადებს და არც არავინ არ ჰქმნის. ცალკეული შეგრძნებადი არსებების არც განსაზღვრება და არც მტკიცება არ შეიძლება, რადგანაც ისინი შედგებიან მატერიისაგან, რომელსაც ისეთი ბუნება აქვს, რომ შეუძლია როგორც არსებობა, ისე არარსებობა. ამიტომ ყოველი კონკრეტული საგანი წარმავალია. ამრიგად, თუ დასაბუთება არსებობს, ის აუცილებელ მოვლენებს ეხება, განსაზღვრება კი — შემეცნობადს. ხოლო ის, რაც ხან ცოდნაა ხან კი არა, ცოდნა აღარ იქნება, არამედ შეხედულება. და იმათ შესახებ, რომლებიც არც მტკიცდებიან და არც განისაზღვრებიან, შეიძლება გვქონდეს არა ცოდნა,
არამედ შეხედულება. ეს უკანასკნელი კი ეხება ისეთ საგნებს, რო- 1040a
მლებიც შეიძლება სხვადასხვაგვარად არსებობდნენ. ცხადია, რომ ამ საგნების არც განსაზღვრება და არც მტკიცება არ იარსებებს. ის საგნები კი, რომლებიც მოისპნენ და აღარ ექვემდებარებიან შეგრძნებას, ბუნდოვანნი ხდებიან იმათთვის, ვინც ისინი იცოდა და მათ შესახებ სულში შემორჩენილი ცნებები არც განსაზღვრება იქნება და არც მტკიცება. ამიტომაც, ვინც კონკრეტულ საგანთა განსაზღვრებებს მიმართავს, მან არ შეიძლება არ იცოდეს, რომ იმის განსაზღვრება არ შეიძლება, რაც განუწყვეტლივ იცვლება.

არც იდეის განსაზღვრება შეიძლება, რადგან როგორც ამბობენ,
იდეა თავისთავადია და დამოუკიდებელი. ცნება აუცილებლად სიტყ-
ვებისაგან შედგება. სიტყვებს არ ჰქმნის ის, ვინც საზღვრავს
(რადგან ამ შემთხვევაში ეს სიტყვა გაუგებარი იქნებო-
და), და ის სიტყვები, რომლებიც ხმარებაშია, ყველასათვის
საერთოა, ამიტომაც აუცილებელია, რომ ისინი სხვა საგნებისათვი-
საც გამოდგნენ. მაგალითად, თუ ვინმე განგსაზღვრავდა შენ, უნდა
ეთქვა, რომ შენ ხარ გამხდარი, თეთრი, ცხოველი და სხვა, რაც
სხვასაც მიუდგებოდა. და იმას, ვინც იტყოდა, რომ არაფერი არ
უშლის ხელს, რომ რაც ბევრს ახასიათებს, ახასიათებდეს ერთსაც,
უნდა გვეპასუხა, უპირველესად ყოვლისა, რომ ის ორივეს ახასია-
თებს. მაგალითად, „ორფეხა ცხოველი“ ახასიათებს, როგორც
„ცხოველს“, ისე „ორფეხს“. ეს მარადიულთათვისაც აუცილებე-
ლია, რადგან ის, რაც პირველადია, რთული საგნების შემადგენელი
ნაწილიცაა, თუმცა მათგან დამოუკიდებლად არსებობს. ასეთია
„ზოგადი ადამიანი“, რადგან ან არც ერთი არ არის დამოუკიდე-
ბელი, ანდა ორივე. თუ არც ერთი არ არის დამოუკიდებელი, მაშინ
გვარი სახეებისაგან დამოუკიდებლად არ იარსებებდა და თუ იარ-
სებებდა, მაშინ ასეთი იქნებოდა სახეობრივი სხვაობაც. ისინი
საგნებზე ადრე იარსებებდნენ, და მარადიულნიც იქნებოდნენ.
შემდეგ, თუ იდეებიც იდეებისაგან შედგებიან (შემადგენელი
ნაწილები ხომ უფრო მარტივნი იქნებიან), მაშინ იდეების შემად-
გენელი ნაწილებიც მრავალ საგნებზე ითქმოდა, როგორიცაა
„ცხოველი“ და „ორფეხი“ წინააღმდეგ შემთხვევაში, როგორ იქნე-
ბოდნენ ისინი შეცნობადნი? იქნებ იდეაც რაღაც ისეთია, რომლის
ხმარება შესაძლებელია ერთზე და არა ბევრზე? მაგრამ ისინი ამას
არ უშვებენ, ფიქრობენ რა რომ ყველაფერი ეზიარება იდეას.
როგორც ვთქვით, მათ შეუმჩნეველი არ დარჩათ ის, რომ
მუდმივი საგნების განსაზღვრება შეუძლებელია, განსაკუთრებით
კი იმ საგნებისა, რომელიც მხოლოდ ერთია, როგორიცაა,
მზე და მთვარე. შეცდომას სჩადიან არა მხოლოდ ისინი, რომ-
ლებიც მზეს უმატებენ ისეთ ნიშნებს, რომელთა გამოკლებით
ის მაინც იარსებებდა, მაგალითად, მიწის გარშემო ტრიალი, ანდა
ღამე გაუჩინარება, რადგან ის რომ დამდგარიყო, ან ყოველთვის
ხილვადი ყოფილიყო, არ შესწყვეტდა არსებობას, როგორც მზე. ეს
შეუძლებელია, რადგან მზე რაღაც სუბსტანციაა. სცდებიან ისინიც,
რომლებიც ისეთ ნიშნებს უმატებენ მას, რაც სხვასაც ახასიათებს.
მაგალითად, რომ წარმოშობილიყო სხვა ასეთივე სხეული, ცხადია,
1040в ისიც მზე იქნებოდა, რადგან მათ ცნება საერთო ექნებოდათ. მაგ-



რამ მზე დამოუკიდებელი კონკრეტული საგანია, როგორც კლეონი ან სოკრატე. საინტერესოა, თუ რატომ არავინ არ ფიქრობს მისი იდეის განსაზღვრაზე? ასეთი ცდების შემდეგ ნათელი გახდება ის, რომ ჩვენს მიერ ზემოთქმული ჭეშმარიტი იყო.

## თავი მეთექვსმეტე

ცხადია, რომ იმათგან, რომლებიც სუბსტანციებად მიგვაჩნია, უმეტესობა მხოლოდ შესაძლებლობაში არსებობს. ასეთია ცხო-ველთა ნაწილები (რომლებიც ცხოველისაგან დამოუკიდებლად არ არსებობენ და თუ არსებობენ, არსებობენ მატერიის სახით), აგ-რეთვე მიწა, ცეცხლი, ჰაერი. არც ერთი მათგანი არაა მთლიანი, არამედ გროვისმაგვარი, სანამ მათგან რაიმე ერთი წამოიზრდება, ან გაჩნდება. უფრო მეტად ასეთი უნდა იყოს სულიერი არსებებისა და სულის ნაწილები, რომლებიც უფრო ემსგავსებიან მას და არსე-ბობენ როგორც შესაძლებლობაში, ისე სინამდვილეში, მოძრაობის რაღაც საწყისი კი სახსრებში აქვთ; ამიტომაც ზოგიერთი ცხოველი დანაწევრებულიც განაგრძობს სიცოცხლეს. ცხოველის ყველა ნაწილი შესაძლებლობაში არსებობს. მაშინ როდესაც ცხოველი ერთი და უწყვეტია ბუნებრივად და არა იძულებისა და შერწყმის შედეგად, რადგან ეს უკანასკნელი ფიზიკური ნაკლია. ერთზე კი ისევე უნდა ვიმსჯელოთ, როგორც არსებულზე, ხოლო რასაც არ-სება რიცხობრივად ერთი აქვს, თვითაც ერთია. აქედან ცხადია, რომ არც ერთი და არც არსებული, ისევე როგორც ელემენტი და საწყისი, არ შეიძლება საგანთა არსება იყოს.

ჩვენ კი ვიკვლევთ საწყისს იმ მიზნით, რათა ყოველივე დავიყ-ვანოთ ყველაზე ცნობილ დებულებაზე. ერთი და არსებული უფრო მეტად არის სუბსტანცია, ვიდრე საწყისი, ელემენტი და მიზეზი. მაგრამ არც ისინი იქნებიან სუბსტანცია, თუ არავითარი ზოგადი არ შეიძლება სუბსტანცია იყოს, რადგან არსება არაფერს არ ახასიათებს თავის თავისა და იმის გარდა, რასაც ის ახასიათებს, როგორც არსება. გარდა ამისა, ერთი ერთდროულად ბევრში ვერ იქნება, ზოგადი კი ერთდროულად ბევრშია. ამრიგად, ცხადია, რომ ზოგადი არ შეიძლება კონკრეტული საგნებისაგან დამოუკიდებლად არსებობდეს. ისინი კი, რომლებიც იდეებს უშვებენ, სწორად იქცევიან, როდესაც მას გამოაცალკევებენ, თუ ის სუბსტანციაა, მაგრამ არ იქცევიან სწორად, როდესაც იდეას აცხადებენ ერთად მრავალში. ამის მიზეზი კი ისაა, რომ მათ არ შეუძლიათ დაადგინონ, თუ რა მუდმივი სუბსტანციებია ისინი, არსებულნი კონკრეტული,

შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებლად. ჩვენთვის ცნობილია,
რომ ისინი „ადამიანს თავისთავად“ და „ცხენს თავისთავად“ წარმა-
ვალი საგნების სახეს აძლევენ, უმატებენ რა შეგრძნებად საგნებს
სიტყვა „თავისთავადს“. მაგრამ ჩვენ ვარსკვლავები ნახული რომ
არ გვქონდეს, ისინი მაინც დარჩებოდნენ მუდმივ სუბსტანციებად
იმათ გვერდით, რომლებიც ჩვენ ვიცით. ასე რომ, ახლაც, მიუხე-
1041a დავად იმისა, რომ ჩვენ არ ვიცით, თუ როგორი არიან ისინი, რა-
ღაც ასეთი მაინც აუცილებლად არსებობს.

ამრიგად, ცხადია, რომ არც ერთი ზოგადი არაა სუბსტანცია და
არც სუბსტანცია შეიძლება შედგებოდეს სუბსტანციებისაგან.

## თავი მეჩვიდმეტე

კვლავ უნდა დავუბრუნდეთ საკითხს იმის შესახებ, თუ რა არის
არსება და როგორია ის, ოღონდ უნდა ვიმსჯელოთ არა ისე, რო-
გორც თავდაპირველად ვმსჯელობდით. აქედან კი ნათელი გახდება
ის სუბსტანციებიც, რომლებიც შეგრძნებადი მოვლენებისაგან
დამოუკიდებლად არსებობენ.

რადგან არსება არის რაღაც საწყისი და მიზეზი, ამიტომ აქედან
უნდა დავიწყოთ კვლევა. მიზეზის კვლევა კი ყოველთვის ასე
წარმოებს. რატომ ახასიათებს ერთი რაღაც მეორეს? კვლევა იმისა,
თუ რატომ არის „განათლებული[1] ადამიანი“. „განათლებული ადა-
მიანი“ ნიშნავს ან იმის კვლევას, თუ რატომაა ადამიანი განათლე-
ბული ან სხვას. მაგრამ კვლევა იმისა, თუ რატომ არის ეს საგანი
ეს, არავითარი კვლევა არაა. საჭირო კია მოვლენის მიზეზის და
არსების ნათელყოფა, მაგალითად, მთვარის დაბნელების მიზეზების
გარკვევა. მაგრამ რომ ეს საგანი არის ეს, ეს ცნება და მიზეზი
ყველასათვის ერთია. მაგალითად, მიზეზი იმისა, თუ რატომ არის
„ადამიანი“ „ადამიანი“ და „განათლებული“ „განათლებული“, თუ
ვინმე არ დასძენს, რომ თვითეული მათგანი თავის თავისაგან
განუშორებელია, რაც „ერთად“ ყოფნას ნიშნავს. ეს კი ყველასათვის
საერთოა და ცოტას მთქმელი. სინამდვილეში კი საკვლევია, თუ
რატომ არის ადამიანი ასეთი ცხოველი? რაც ცხადია, არ ნიშნავს
იმის კვლევას, თუ რატომ არის „ადამიანი ადამიანი“, ამრიგად,
საკვლევია ის, თუ რატომ ახასიათებს რაიმე რაღაც სხვას. რომ
ახასიათებს, ეს ცხადია, წინააღმდეგ შემთხვევაში საკვლევიც არა
იქნებოდა რა. მაგალითად, კითხვა „რატომ ქუხს“, ნიშნავს იმის
კვლევას, თუ „რატომ იშვება ხმაური ღრუბლებში“? აქ კვლევა
ეხება ერთი მოვლენის მეორესთან მიმართებას და იმას, თუ რატომ



არის ერთი საგანი მეორე, მაგალითად, ქვები და აგურები სახლი?
აქედან ცხადია, რომ აქ წარმოებს მიზეზების ძიება, რაც არსების
ძიებას ნიშნავს. ლოგიკურად, რომ ვთქვათ, ზოგიერთ შემთხვევაში
ეს მიზნის კვლევაა, მაგალითად, სახლის ან საწოლის მიზნის
კვლევა. ზოგჯერ კი ის ნიშნავს პირველი მამოძრავებლის ძიებას,
რადგან ესეც მიზეზია. ასეთ მიზეზს იკვლევენ წარმოშობისა და
დაღუპვის დროს, პირველს კი საგნის არსებობისას. ძიების ობიექტი
მეტწილად გაუგებარი მაშინ რჩება, როდესაც გამოთქმები ერთმა-
ნეთთან კავშირის გარეშეა აღებული. როგორც იმ შემთხვევაში, 1041в
როდესაც ვიკვლევთ ადამიანის არსებას, რათა მარტივად გამოვთ-
ქვათ და არა იმ მიზნით, რათა განვსაზღვროთ, რომ ეს ესაა. მაშინ
როდესაც საჭიროა კვლევა წარმოებდეს ობიექტის დადგენის გზით,
წინააღმდეგ შემთხვევაში არაფრის ძიებას გავაიგივებთ რაიმეს ძიება-
სთან. რადგან საჭიროა საკვლევი ობიექტის არსებობა, ცხადია, საჭი-
როა ვიკვლიოთ ისიც, თუ რატომ წარმოადგენს მატერია რაღაც გარ-
კვეულს? მაგალითად, რატომ არის სახლი ესა და ეს გარკვეულობა?—
ეს იმიტომ, რომ არსებობს სახლის არსება, ანდა „ადამიანი არის
ესა და ეს“, ანდა აქვს „ასეთი და ასეთი სხეული“. ამრიგად, ვიკვ-
ლევთ მატერიის მიზეზს. ის კი, რითაც საგანს გარკვეულობა ეძლევა,
არის ფორმა ანუ არსება.

ამრიგად, ცხადია, რომ მარტივი საგნების არც კვლევა და არც
სწავლება არ შეიძლება, ამიტომ უნდა არსებობდეს ასეთი საგნების
შესწავლის სხვა გზა, რადგან ყოველი შედგენილი ისეთია, თითქოს
ერთ მთელს წარმოადგენდეს და არა გროვას, როგორც მარცვალი.
მარცვალი კი მხოლოდ ელემენტების ჯამი არ არის. მაგალითად, βα
არ წარმოადგენს β-სა და α-ს, არც სხეული—ცეცხლსა და მიწას, რა-
დგან სხეული და მარცვალი ელემენტებად დაშლის შემდეგ აღარ არ-
სებობენ. ელემენტები: მიწა და ცეცხლი კი რჩებიან. ამრიგად, მარ-
ცვალი არის არა მარტო მჟღერი და ყრუ ბგერები, არამედ რაღაც
სხვაც. და სხეული არა მარტო ცეცხლი და მიწაა, ან სითბო-სიცივე,
არამედ რაღაც სხვაც. თუ აუცილებელია, რომ ეს სხვაც ან ელემენტი
იყოს, ანდა ელემენტებისაგან შემდგარი? თუ ის ელემენტია, მაშინ
მის შესახებ ასევე უნდა ვიმსჯელოთ. სხეული კი იქნებოდა შემდ-
გარი ამათგან, ცეცხლისა და მიწისაგან და კიდევ სხვისაგან. ანე
რომ, ეს დაუსრულებლად გაგრძელდებოდა, მაგრამ თუ ის ელემენ-
ტებისაგან შედგება, ცხადია, რომ ის იქნება შემდგარი არა ერთი,
არამედ ბევრი ელემენტისაგან: თუ ეს ასეა, აქაც იგივე უნდა ვთქვათ,
რასაც ვამბობდით სხეულისა და მარცვლის შესახებ. საფიქრებელია,
რომ უნდა არსებობდეს რაღაც ასეთი, მაგრამ ის არ უნდა იყოს

ელემენტი, არამედ ის უნდა იყოს მიზეზი, ერთ შემთხვევაში, სხეულისა, მეორეში კი მარცვლისა და ა. შ. ეს კი არის ყოველი საგნის არსება, რადგან ისაა მათი არსებობის პირველი მიზეზი. ზოგი რამ არ წარმოადგენს საგნის არსებას, არამედ სუბსტანციაა, რომელიც არსებობს ბუნებრივად და ბუნებრივი შემადგენლობა აქვს. მაშინ ცხადია, რომ ისეთი ბუნებაც არსება იქნება, რომელიც არის არა ელემენტი, არამედ საწყისი, ელემენტი კი არის ის, რაზედაც დაიშლება ის, რაც საგანში მატერიის სახით არსებობს, როგორც მარცვალი α-დ და β-დ.

# წიგნი მერვე

## თავი პირველი

ზემოთქმულს საჭიროა გაუკეთდეს დასკვნა და უმთავრესის 1042a
დადგენით დამთავრდეს კვლევა-ძიება. ზემოთ კი ნათქვამი იყო, რომ ვიკვლევთ სუბსტანციათა მიზეზებს, საწყისებსა და ელემენტებს. სუბსტანციათა შესახებ ყველას ერთი აზრი აქვს, თუმცა ზოგიერთ სუბსტანციაზე ზოგიერთმა თავისებური შეხედულება გამოთქვა. ყველა აღიარებს ბუნებრივი ელემენტების არსებობას, როგორიცაა ცეცხლი, მიწა, წყალი, ჰაერი და სხვა მარტივი სხეულები, შემდეგ მცენარეები და მათი ნაწილები, აგრეთვე ცხოველები და ცხოველთა ნაწილები. და ბოლოს: ცა და ცის ნაწილები[1]. ზოგიერთის ორიგინალური შეხედულების მიხედვით, სუბსტანციებია იდეები და მათემატიკური მოვლენები. ჩვენი მსჯელობიდან კი გამომდინარეობს დასკვნა ისეთი სუბსტანციების არსებობის შესახებ, როგორიცაა არსება და სუბსტრატი.

შემდეგ, სხვა თვალსაზრისით, გვარი სახეებზე[2] უფრო მეტად არსებობს, ზოგადი — ერთეულ საგნებზე. ზოგადსა და გვარს კი იდეები უკავშირდება, რომლებიც იმავე მოძღვრებით სუბსტანციებადაა მიჩნეული. თუ არსება სუბსტანციაა, რომლის ცნება განსაზღვრებაა, მაშინ საჭიროა დადგენილ იქნას, როგორც განსაზღვრება, ისე კონკრეტული საგანი. რადგან განსაზღვრება არის ცნება და ცნებას კი ნაწილები აქვს, ამიტომ აუცილებელია მათი შესწავლა იმ მხრივაც, თუ რომელია არსების ნაწილები და რომელი არა, და ესენი ის ნაწილებია, რაც განსაზღვრებისა, თუ არა? მაგრამ სუბსტანცია არც ზოგადია და არც გვარი. ხოლო იდეებსა და მათემატიკურ მოვლენებზე ჩვენ ქვემოთ ვიმსჯელებთ, რომლებიც ზოგიერთს შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებლად არსებულ სუბსტანციებად მიაჩნია.

ამჟამად კი უნდა დავუბრუნდეთ იმ სუბსტანციებს, რომელთა
შესახებ ყველას ერთი აზრი აქვს. ესენია გრძნობადი საგნები.
ყველა შეგრძნებად საგანს კი მატერია აქვს. სუბსტანცია ესაა, ერთი
მხრივ, სუბსტრატი, მეორე მხრივ კი, მატერია. მატერიას მე ვუწო-
დებ იმას, რაც რეალურად კი არ წარმოადგენს კონკრეტულ საგანს,
არამედ შესაძლებლობაში, სხვანაირად კი ცნებას და ფორმას,
რომელიც, როგორც არსება დამოუკიდებელია აზრობრივად[3]. მე-
სამე მხრივ, ესაა მათგან შემდგარი, რომელიც იბადება და ისპობა
და რომელიც ყოველთვის დამოუკიდებლად არსებობს. ცნებადი
მოვლენებიდან ზოგი ასეთია, ზოგი კი არა.

ამრიგად, ცხადია, რომ მატერია სუბსტრატია, რადგან ყველა
ერთმანეთისადმი მოპირისპირე ცვალებადობაში არსებობს ცვალე-
ბადობის რაღაც სუბსტრატი. როგორც მაგალითად, ადგილზე
ცვალებადობისას არსებობს ის, რაც ახლა აქაა, შემდეგ კი სხვაგან.
ზრდაში კი, — რაც ახლა ასეთია, შემდეგ კი ან დიდი გახდება, ან
1042в მცირე. ცვალებადობაში არსებობს ის, რაც ახლა ჯანმრთელია, მაგ-
რამ შემდეგ შეიძლება დაავადდეს. ასევე არსებაშიც, რაც ახლა დაბა-
დების პროცესშია, შემდეგ კვდომის პროცესში იქნება. და ის, რაც ახ-
ლა კონკრეტული საგნის სუბსტრატია, შემდეგ მისი არ არსებობის
სუბსტრატი გახდება. ამას უკავშირდება ყველა სხვა ცვალებადო-
ბანი. სხვა შემთხვევებში ის შესაძლებელია ერთს ან ორს არ
ახასიათებდეს, რადგან არაა აუცილებელი, რომ რასაც განფენილი
მატერია აქვს, ეს მატერია ამავე დროს წარმოშობადი და მოსპო-
ბადი იყოს. ხოლო იმის შესახებ, თუ რა განსხვავებაა მარტივსა და
არამარტივ მოვლენებს შორის, ნათქვამი იყო წიგნებში „ბუნების
შესახებ“.

## თავი მეორე

ყველა ერთი აზრისაა არსებაზე, როგორც სუბსტრატსა და მატე-
რიაზე, რომელიც შესაძლებლობაში არსებობს. ამიტომ დარჩა
გამოსაკვლევი, თუ რას წარმოადგენს რეალურად არსებული
შეგრძნებადი სუბსტანცია. დემოკრიტე, როგორც ჩანს, ფიქრობდა,
რომ არსებობდა მისი სამი სახე. რადგან მისი აზრით, საფუძველში
მყოფი სხეული და მატერია იგივეობრივია, მაგრამ განსხვავდება
ელემენტების ზომით, რაც ფორმაა, ტრიალით, რაც მდებარეობაა, და
განლაგებით, რაც წესრიგია. მაგრამ როგორც ჩანს, კიდევ სხვა მრავა-
ლი განსხვავება უნდა ჰქონდეს მას. ამათგან ერთი უნდა იყოს მატე-
რიის შეკავშირების შედეგი. შეკავშირება შეიძლება მოხდეს შერე-



ვით, როგორც თაფლისა რძესთან, ან რაიმე კონის თასმებით შეკვრის
მსგავსად, წიგნის წებოთი დაკავშირების სახით, ყუთის ლურსმნებით
დამაგრების სახით და სხვა მრავალი ამდაგვარი ხერხით.

განსხვავებას ჰქმნის მდებარეობაც, მაგალითად, კარის დირე,
ან თალი, რომლებიც როგორღაც მდებარეობით განსხვავდებიან
ერთმანეთისაგან, აგრეთვე დრო, როგორც სადილი და საუზმე.
შემდეგი განსხვავებაა ადგილით, როგორც ქარები. შემდეგ,
შეგრძნებადი თვისებით განსხვავება, მაგალითად, სირბილე და
სიმკვრივე, სიხშირე და იშვიათობა, სიმშრალე და სისველე. აქედან
ზოგს ამ თვისებების ნაწილი ახასიათებს, ზოგს ყველა, ხოლო ამ
თვისებების სიჭარბე ან ნაკლებობა ყველასათვის საერთოა. ამრი-
გად, ცხადია, რომ არსებულ საგნებზე ამგვარად შეიძლება მსჯელო-
ბა. დირე არის ის, რაც ასე მდებარეობს და მის არსებასაც მისი
ასე მდებარეობა გამოხატავს. ყინულის არსება ნიშნავს ნაწილების
გარკვეული სახით გამკვრივებას. ზოგიერთი მოვლენის არსება,
როგორიცაა ხელი ან ფეხი, შეიძლება განსაზღვრული იყოს ყველა
ამ განსხვავებით: შეკავშირებით, შერევით, შეკვრით, გამკვრივებით
და სხვა.

დაგვრჩა განსხვავებათა გვარების დადგენა, რომლებიც არსებო-
ბის საწყისნი არიან. მაგალითად, მეტი და ნაკლები, ხშირი და
იშვიათი და სხვა ამდაგვარი. ყველა ესენი ხომ მეტ-ნაკლებობას
წარმოადგენენ. თუ საგნები ფორმით განსხვავდებიან, მაგალითად,
სიგლუვით ან ხორკლიანობით, ისინი განსხვავებული ყოფილან
სისწორით და მოღუნულობით. ზოგიერთის არსებობა შერევაში
მდგომარეობს, ამიტომ მისი საწინააღმდეგო მოვლენა არარსებობაა. 1043a
აქედან ცხადია, რომ თუ არსება თვითეული საგნის არსებობის მი-
ზეზია, ეს მიზეზი თვითულ ამ მოვლენათაგანშია საძიებელი. არსე-
ბა არაა არც ერთი ამათგანი, არაა არც მათი გაორმაგება, არამედ
თვითეული მათგანი მისი რაღაც ანალოგიურია. და ის, რაც ითქვა
სუბსტანციის მატერიაზე, იგივე უნდა ითქვას მის განხორციელება-
ზეც და მით უმეტეს, სხვა განსაზღვრებებზე. მაგალითად, თუ საჭი-
როა კარის ზღურბლის განსაზღვრა, ვამბობთ, რომ ისაა ან ხე, ან
ქვა, რომელიც ასე ან ისე მდებარეობს და სახლის შესახებ კი ვამ-
ბობთ, რომ ის არის ქვების ან ბოძების გარკვეული მდებარეობა.
ამას გარდა, ზოგიერთ შემთხვევაში საჭიროა მიზნის მითითება.
ყინულზე ვამბობთ, რომ ესაა გარკვეული სიხშირის ან სიმკვრივის
მქონე წყალი. სიმფონია არის მაღალი და დაბალი ტონების გარკ-
ვეული ნარევი. ასევე უნდა ვიმსჯელოთ სხვა შემთხვევებშიაც.

აქედან ცხადია, რომ სხვადასხვა მატერიას სხვადასხვა განხორ-

ცილება და ცნება აქვს. ზოგან ეს შერწყმაა, ზოგან შერევა, ზოგან
კი რომელიმე ზემოთქმული შემთხვევათაგანი. მაშასადამე, ვინც
სახლის არსებას განსაზღვრავს, როგორც ქვას, აგურებს და ბოძებს,
ის ლაპარაკობს სახლზე შესაძლებლობაში, რადგან ყველაფერი ეს
მატერიაა. მაგრამ ვინც იტყვის, რომ ესაა საგნებისა და სხეულების
სათავსი, ანდა რაიმე ამდაგვარს უმატებს, ის რეალურად არსებულ
სახლზე ლაპარაკობს. ორივეს შეკავშირების შედეგად კი ვიღებთ
მესამეს, მათგან წარმოებულ სუბსტანციას, რადგან როგორც ჩანს,
ცნება მიღებულია სახესხვაობისაგან და გვარისაგან და წარმოად-
გენს ფორმისა და რეალობის განსაზღვრებას, ხოლო ნაწილების
განსაზღვრება კი პირველ რიგში მატერიის განსაზღვრებაა.
ანალოგიური განსაზღვრებები მიიღო არქიტამ: აქაც მოცემუ-
ლია ორი მხარე. მაგალითად, კითხვაზე: რა არის ამინდი, პასუხობს:
ესაა ჰაერის მასაში არსებული სიმშვიდე. ამ შემთხვევაში ჰაერი არის
მატერია, ხოლო მისი განხორციელება და არსება კი სიმშვიდე. რა
არის მშვიდი ზღვა? ესაა წყლის ზედაპირის სიგლუვე. აქ წყალი არის
მატერიალური სუბსტრატი, ხოლო სიგლუვე კი რეალობა და
ფორმა.
ზემოთქმულიდან ცხადია, თუ რა არის შეგრძნებადი არსება და
როგორ არსებობს იგი. ერთ შემთხვევაში ესაა მატერია, მეორე
შემთხვევაში ფორმა და რეალობა, მესამე შემთხვევაში კი მათი
შეერთების შედეგი.

## თავი მესამე

არ უნდა გამოგვრჩეს მხედველობიდან, რომ ზოგჯერ გაურკვე-
ველია, რთულ არსებას გამოხატავს სიტყვა, თუ მის განხორციელე-
ბასა და ფორმას, მაგალითად, „სახლი“ გამოხატავს ზოგადს, რომე-
ლიც გარკვეული ფორმით განლაგებული აგურებისა და ქვებისა-
გან შედგენილ სათავსს წარმოადგენს, თუ სათავსის რეალობასა და
ფორმას? ანდა რას ნიშნავს ხაზი, სივრცეში არსებულ ორიანს[1],
თუ საერთოდ ორიანს? ან „ცხოველი“ ნიშნავს სხეულში არსებულ
სულს თუ საერთოდ სულს, რომელიც რომელიმე სხეულის არსება
და რეალობაა? ორივესაგან ვიღებთ ცხოველს, მაგრამ არა როგორც
ერთი ცნებით გამოთქმულ ორ სხვადასხვა რამეს, არამედ როგორც
ერთ მოვლენას. ის სხვა მიმართებაში შეიძლება სხვადასხვა იყოს,
1043b მაგრამ არა შეგრძნებადი სუბსტანციის კვლევისას, რადგან აქ
არსება მოცემულია როგორც ფორმის, ისე რეალობის სახით.
სული და სულის არსება ერთი და იგივეა, ადამიანის არსება და



ადამიანი კი ერთი და იგივე არაა, თუ სულსაც ადამიანად არ
ჩავთვლით. ეს კი ზოგჯერ შეიძლება, ზოგჯერ კი არა.
კვლევის შედეგად არ დადასტურდა, რომ მარცვალი ელემენ-
ტებსა და მათ სინთეზს წარმოადგენს, ხოლო სახლი აგურებსა და
მათ სინთეზს. ეს სწორია, რადგან საგანი არაა მხოლოდ იმათი
სინთეზი და ნარევი, რისგანაც ის შედგება. ასევე სხვა შემთხვევა-
შიაც, მაგალითად, დირეს შემთხვევაში განლაგება კი არ არის დირე-
საგან წარმოებული, არამედ უფრო მეტად ის ამისაგან, ასევე არც
„ადამიანია“ „ცხოველი“ და „ორფეხი“, არამედ უნდა არსებობდეს
რაღაც მათ გარდა[2]. თუ ის მატერიაა, ის არ იქნება არც ელემენტი და
არც ელემენტებისაგან შემდგარი, არამედ ის არსება იქნება, რომელ-
საც ისინი უყურადღებოდ ტოვებენ და მატერიაზე ლაპარაკობენ. თუ
მატერიაა მისი არსებობის მიზეზიც და სუბსტანციაც, მას ჩვენ მის
არსებად მაინც ვერ ჩავთვლით, რადგან არსება აუცილებლად ან მა-
რადიული უნდა იყოს, ან წარმავალი, გარეშე მოსპობისა და წარმო-
შობადი გარეშე წარმოშობისა[3]. სხვაგან კი დავამტკიცეთ და ცხადვყა-
ვით, რომ ფორმას არც არავინ ჰქმნის და არც წარმოშობს, არამედ
კეთდება ესა და ეს და წარმოიშობა ამისა და ამისაგან[4]. არსად არაა
გარკვეული ის, აქვთ თუ არა წარმავალ საგნებს დამოუკიდებელი
არსება, ცხადია მხოლოდ ის, რომ ეს ზოგჯერ შეუძლებელია. მაგა-
ლითად, იმ საგანთა არსება, რომლებსაც არ შეუძლიათ დამოუკი-
დებელი არსებობა. ასეთია სახლი და ჭურჭელი. ასე რომ, სუბსტან-
ციები არ არიან არც ესენი და არც სხვა რაიმე არაბუნებრივი, რად-
გან წარმავალ საგანთა შორის მხოლოდ ბუნებრივი შეიძლება იყოს
სუბსტანცია.
ამრიგად, იმ სიძნელეს, რომელზეც დაობდნენ, როგორც ანტის-
თენეს მიმდევრები, ისე სხვა გაუნათლებლები, რაღაც საფუძველი
აქვს. სახელდობრ ის, რომ საგანი არ განისაზღვრება[5], რადგან მისი
განსაზღვრება ძალიან ვრცელი იქნებოდა. საგნის თვისება კი
შეიძლება განვსაზღვროთ და სხვასაც ვასწავლოთ ეს. მაგალითად,
ვერცხლზე ვერ ვიტყვით თუ რაა ეს, მაგრამ ვიტყვით, რომ ის
ისეთივეა, როგორც კალა. ასე რომ, საგნის არსება ისეთი რამაა,
რომელსაც შეიძლება განსაზღვრებაც ჰქონდეს და ცნებაც, თუნდაც
ის რთული შედგენილობის იყოს, სულ ერთია, იქნება ის შეგრძ-
ნებადი, თუ აზრობრივი. მაგრამ მისი შემადგენელი პირველი ელე-
მენტების განსაზღვრება კი არ შეიძლება, რადგან განსაზღვრება
მიუთითებს რაღაცას რაღაცის შესახებ, რაც ერთ შემთხვევაში
მატერია უნდა იყოს და მეორე შემთხვევაში კი ფორმა.

აქედან ცხადი უნდა იყოს, რომ თუ რიცხვები რაღაც არსებ-
ბია, ისინი ამგვარად არსებობენ და არა როგორც ერთიანები, რასაც
ზოგიერთი ამტკიცებს, რადგან განსაზღვრებაც რაღაც რიცხვია
და დაიშლება დაუშლელ ნაწილებად, და რადგან არც ცნებებია
უსაზღვრო და არც რიცხვები. როგორც რიცხვებისაგან იმის გა-
1044a მოკლებით ან მიმატებით, რისგანაც რიცხვი შედგება, მივიღებთ
არა იმავე რიცხვს, არამედ სხვას, თუნდაც მას მოაკლდეს ან მიემა-
ტოს უმცირესი რამ, ასევე განსაზღვრებაც რაიმეს გამოკლებით
ან მიმატებით აღარ იქნება იგივე. რიცხვშიც უნდა იყოს რაღაც,
რის გამოც ის ერთს წარმოადგენს და რომლის შესახებ ვერ ვიტყ-
ვით, თუ რაა ის. ის, მართლაც, ერთია? ან რიცხვი არაა ერთი,
არამედ გროვისმაგვარი, ან თუ ერთია, უნდა ითქვას, თუ რაა ის,
რაც მას სიმრავლიდან ერთად აქცევს. განსაზღვრებაც ისევე ერ-
თია, როგორც არსება. მის შესახებაც ისინი არაფერს ამბობენ და
შედეგი აქაც ანალოგიურია. ასეა ერთი არსებაც და არა ისე, რასაც
ზოგიერთები ამბობენ, რომ ის არის რაღაც ერთიანი და წერ-
ტილი. არსება ყოველ ცალკე შემთხვევაში არის რაღაც რეალობა და
ბუნება, არც მას ახასიათებს მეტ-ნაკლებობა, როგორც რიცხვს და
არც მხოლოდ ფორმალური არსება, რადგან მატერიასთანაა დაკავში-
რებული.

ე. წ. არსებათა წარმოშობისა და დაღუპვის შესახებ და იმის
შესახებ, თუ როგორაა ეს შესაძლებელი და როგორ არა, აგრეთვე
რიცხვებზე მათი დაყვანის შესახებ, ამით უნდა შემოვიფარგლოთ.

## თავი მეოთხე

მატერიალური სუბსტანციის კვლევისას ყურადღება უნდა მი-
ვაქციოთ იმას, რომ თუ ყოველივე წარმოიშობა რაიმე პირველა-
დისაგან ან პირველადი ელემენტებისაგან, და თუ მატერია წარ-
მოშობადი საგნების საწყისია, მაშინ ყოველ საგანს უნდა ჰქონდეს
რაღაც მისთვის სპეციფიკური მატერია, როგორც ლორწოს პირველი
მატერიაა ტკბილი და მსუქანი, ნაღვლისა მწარე და სხვა ამდაგვარი,
ეს უკანასკნელნიც ელემენტებისაგან შედგებიან. ერთსა და იმავე
მოვლენას შეიძლება მრავალგვარი მატერია ჰქონდეს, თუ წარმო-
შობა ერთი მეორისაგან ხდება, როგორც ლორწო შედგება მსუქანი
და ტკბილი ნაწილებისაგან იმ შემთხვევაში, თუ მსუქანი წარმოი-
შობა ტკბილისა და ნაღველისაგან და თუ ეს უკანასკნელი დაიშ-
ლება პირველ მატერიად. ერთი საგნის მეორისაგან წარმოშობა კი



ორგვარია: ან თანმიმდევრული განვითარებით, ან საწყისებზე
დაშლით. შესაძლებელია ერთი და იმავე მატერიიდან სხვადასხვა
საგნები წარმოიშვას მამოძრავებელი მიზეზის გამო. მაგალითად,
ხისგან — ყუთიც და საწოლიც. ზოგჯერ კი, თუ მატერია სხვადასხვაა,
საგნებიც აუცილებლად სხვადასხვა იქნებიან. მაგალითად, ხეს ვერ
დავამზადებთ ხისგან, თუნდაც მამოძრავებელი მიზეზი იგივე იყოს.
ხერხი ვერ დამზადდება ვერც მატყლისაგან და ვერც ხისაგან. თუ
ერთი და იგივე საგანი მზადდება სხვადასხვა მატერიისაგან, ცხადია,
რომ მაშინ ხელოვნება და საგნის მამოძრავებელი საწყისი ერთი
და იგივე უნდა იყოს. რადგან, თუ მატერია და მამოძრავებელი
სხვადასხვაა, წარმოშობილიც სხვადასხვა იქნება[1]. ამიტომ ვინც მი-
ზეზებს იკვლევს, უნდა გაითვალისწინოს ყველა შესაძლებელი მიზე-
ზი, რადგან მიზეზები მრავალგვარია. მაგალითად, რა არის ადამია-
ნის მატერიალური მიზეზი? მენსტრუაცია. რაა მისი მამოძრავებელი
მიზეზი? — თესლი. რაა ფორმალური მიზეზი? — არსება. რა არის 1044в
მიზანი — დასასრული. ეს ორი უკანასკნელი ერთი და იგივეა[2]. ყო-
ველთვის საჭიროა უახლოესი მიზეზის დასახელება. რა არის მატე-
რია? ის არაა ცეცხლი ან მიწა, არამედ საგნისათვის რაღაც სპეციფი-
კური. ბუნებრივი და წარმოშობადი საგნების კვლევა აუცილებლად
ასე უნდა ვაწარმოვოთ, თუ კვლევის სწორად წარმართვა გვსურს.
ამრიგად, თუ მიზეზები ესენი და ამდენია, საჭიროა მათი შესწავლა.
ბუნებრივსა და მარადიულ არსებებზე სხვაგვარად უნდა ვიმს-
ჯელოთ. ზოგ მათგანს არა აქვს მატერია, ან აქვს, მაგრამ ისეთი,
რომელიც მხოლოდ გადაადგილდება. ბუნებრივ საგნებს, რომლებიც
არ არიან სუბსტანცია, მატერია არა აქვთ და მათი არსება მათივე
სუბსტანციაა. მაგალითად, რა არის მთვარის დაბნელების მიზეზი,
რომელი მატერია? ის არ არსებობს, არამედ ეს მთვარის განცდაა.
რა არის სინათლის მოძრაობისა და მოსპობის მიზეზი? — დედამიწა.
მიზნობრივი მიზეზი კი არ გვაქვს. ფორმის როლს აქ ასრულებს
განმარტება, მაგრამ განმარტება ბუნდოვანი იქნება, თუ ის არ
ეხება მიზეზს. მაგალითად, რა არის დაბნელება? — სინათლის გაქ-
რობა. მაგრამ თუ დავუმატებთ, „დედამიწის შუაში მოქცევა“, აქ
განმარტება მიზეზთან იქნება დაკავშირებული. რაც შეეხება
ძილს, უცნობია თუ რა განიცდის მას პირველად. შესაძლებელია
ცხოველი? — კარგი, მაგრამ რა მიმართებაში? და მისი რომელი
ნაწილი განიცდის ამას პირველად? გული, თუ სხვა რამ? შემდეგ,
რისგან განიცდის ამ ზემოქმედებას? შემდეგ, რა განცდაა ეს? რო-
მელიმე ორგანოსი, თუ მთელი სხეულის? უძრაობაა? კარგი, მაგრამ
საგანი რის ზემოქმედებით განიცდის რაიმეს?

## თავი მეხუთე

ზოგი მოვლენა არსებობს და არც არსებობს წარმოშობისა და
მოსპობის გარეშე[1]. ასეთია წერტილები, თუ ისინი არსებობენ[2] და
ფორმები საერთოდ, რადგან წარმოიშობა არა „თეთრი“, არამედ
„თეთრი ხე“, თუ წარმოშობილი ყოველთვის რაიმესაგან წარმო-
იშობა და რაიმედ იქცევა. ყველა დაპირისპირებული მოვლენა
ერთიმეორისაგან კი არ წარმოიშობა, არამედ სხვაგვარად წარმო-
იშობა თეთრი ადამიანი შავისაგან და შავი თეთრისაგან. არც მატე-
რია აქვს ყველაფერს, არამედ აქვთ იმათ, რომლებიც ერთიმეორი-
საგან წარმოიშობიან და ერთიმეორეში გადადიან[3]. ხოლო იმათ,
რომლებიც არსებობენ, ან არ არსებობენ ცვალებადობის გარეშე,
მატერია არ აქვთ[4].

ძნელად გადასაწყვეტია კითხვა იმის შესახებ, თუ თვითეული
საგნის მატერია როგორ დამოკიდებულებაშია თავის მოპირდაპირე
მხარესთან. მაგალითად, თუ სხეული შესაძლებლობაშია ჯანმრ-
თელი და ჯანმრთელობას კი ავადმყოფობა უპირისპირდება, მაშინ
ორივე შესაძლებლობაში არსებობს? და წყალი შესაძლებლობაში
არის როგორც ღვინო, ისე ძმარი? თუ ერთ შემთხვევაში მომატე-
ბისა და ფორმის გამო გვაქვს ჩვენ მატერია და მეორე შემთხვევაში,
დაკლებისა და დალპვის გამო — ბუნების საწინააღმდეგო მოვლენა?
საკითხავია აგრეთვე, თუ რა არის ღვინო და რატომ არაა ის ძმრის
მატერია ან ძმარი შესაძლებლობაში. რადგან მისგან მიიღება ძმა-
რი. ან რატომ არაა ცოცხალი მკვდარი. რადგან თუ არაა ცოცხალი
1045a მკვდარი, სიკვდილი შემთხვევითი იქნება. სიკვდილის შემდეგ ცხოვე-
ლის მატერია წარმოადგენს მკვდრის მატერიას და მის შესაძლებ-
ლობას. წყალი კი — ძმრის შესაძლებლობას? რადგან ისინი ისე
წარმოიშობიან ამათგან, როგორც ღამე დღისაგან. ისინი, რაც ერთიმეორეში
გადადის, მატერიას უნდა დაუბრუნდნენ. მაგალი-
თად, თუ მკვდრისაგან წარმოშობილი სიცოცხლე უბრუნდება პირ-
ველად მატერიას[5], შემდეგ მისგან ისევ სიცოცხლე უნდა წარმო-
იშოს, ასევე ძმარი უნდა იქცეს წყლად და შემდეგ ღვინოდ.

## თავი მეექვსე

ზემოთმოტანილი სიძნელე განსაზღვრებებისა და რიცხვების
შესახებ ეხება მათი ერთიანობის მიზეზს. ყველა იმათ, რომლებიც,
მიუხედავად იმისა, რომ მრავალი ნაწილებისაგან შედგებიან, მაგ-



რამ მაინც წარმოადგენენ არა გროვას, არამედ რაღაც მთელს,
ნაწილებს გარდა, ამისათვის რაღაც მიზეზი აქვთ. მაგალითად, სხეუ-
ლებში ერთიანობის მიზეზი ზოგან არის შეხება, ზოგან წებოვნება ან
რაღაც სხვა ასეთი მოვლენა. განსაზღვრება კი არის ერთი არა მისი
ნაწილების ერთად ყოფნის გამო, როგორც „ილიადა“, არამედ
იმიტომ, რომ მას არსება აქვს ასეთი. მაგრამ რა არის ის, რაც
ადამიანს ერთად აქცევს ან რატომ არის ის ერთი და არა მრავალი,
მაგალითად, „ცხოველი“ და „ორფეხი“? მით უმეტეს, თუ არსებობს
რაღაც „ცხოველი“ და „ორფეხი თავისთავად“, როგორც ზოგი
ამბობს. რატომ არის ეს ადამიანი და ისინი ადამიანები არა ადამია-
ნებთან, ან ერთთან, არამედ ორთან, ცხოველთან და ორფეხიანობას-
თან ზიარების გამო? მაშინ ადამიანი უნდა ყოფილიყო არა ერთი, არა-
მედ მრავალი: ცხოველი და ორფეხი. ცხადია, რომ იმ მეთოდით, რო-
გორც ისინი ფიქრობდნენ განესაზღვრათ და ემსჯელათ, არ შეიძლება
არც ამ კითხვაზე პასუხის გაცემა და არც სიძნელის გადაჭრა, მაგ-
რამ იმ გზით, როგორც ჩვენ ვფიქრობთ, რომ ერთი მატერიაა,
მეორე კი ფორმა, ერთი არსებული შესაძლებლობაში, მეორე კი
სინამდვილეში, საძიებელი აღარავითარ სიძნელეს აღარ წარ-
მოადგენს. აქ იგივე დაბრკოლება იქმნება, როგორც იმ შემთხვევაში
„ტანსაცმელის“ განსაზღვრება „მრგვალი სპილენძი“ რომ ყოფილი-
ყო. აქ სიტყვა ცნების ნიშანია. ასე რომ, საკვლევია, — „სიმრგვა-
ლისა“ და „სპილენძის“ ერთიანობის მიზეზი. მაშინ კი, როგორც
ჩანს, აღარავითარი სიძნელე აღარ იქნება, თუ ერთი მატერიაა,
მეორე კი ფორმა. რა არის იმის მიზეზი, რომ ის, რაც შესაძლებ-
ლობაშია, სინამდვილედ იქცევა, გარდა შემოქმედი მიზეზისა, რო-
მელიც წარმოქმნის? შესაძლებლობაში არსებული სფეროს რეა-
ლურად ქცევის სხვა არავითარი მიზეზი არაა, გარდა თვით მისი
არსებისა. ხოლო მატერია ერთ შემთხვევაში არის გააზრებადი,
მეორეში შეგრძნებადი, და ცნება ყოველთვის ხან მატერიის სახით
არსებობს, ხან კი რეალურად, როგორც, მაგალითად, წრე არის
ბრტყელი ფორმის მქონე. ხოლო ის, რასაც არა აქვს არც გააზრე-
ბადი, არც შეგრძნებადი მატერია, ის თვითონ არის უშუალოდ
ერთიანი და არსება. ასეა არსებაც, საგანიც, თვისებაც და რაოდე- 1045в
ნობაც. ამიტომაც განსაზღვრებაში არაა არც საგანი, არც ერთი და
არც არსება უშუალოდ, მაგრამ ის მაინც არის, როგორც ერთი,
ისე რაღაც არსებული და ამიტომაც მას არა აქვს არც ერთიანობის
და არც არსებობის რაიმე თვით მისგან განსხვავებული მიზეზი.
თვითეული თვითონ არის რაღაც არსებული და ერთი, მაგრამ არა
იმიტომ, რომ ის მონაწილეობს არსებობისა და ერთიანობის გვარ-

ში, და არც იმიტომ, რომ ეს გვარები საგნებისაგან დამოუკიდებელნი არიან. ამ დაბრკოლების გამო ისინი, ვინც „ზიარებაზე“ ლაპარაკობენ, უძნელდებათ „ზიარების“ მიზეზისა და არსების ახსნა.ზოგი კი, როგორც, მაგალითად, ლიკოფრონი, ლაპარაკობენ შემეცნებისა და სულის კავშირზე. სხვები კი სიცოცხლეს უწოდებენ სულისა და სხეულის სინთეზს. მაგრამ იგივე შეიძლება ითქვას ყოველივე სხვაზე. მაგალითად, ჯანმრთელობა არის სულისა და ჯანმრთელობის თანაარსებობა, კავშირი ან სინთეზი. სპილენძის სამკუთხედი არის სინთეზი სპილენძისა და სამკუთხედისა. და თეთრი საგანი არის სინთეზი სიბრტყისა და სითეთრისა. აქ ყველგან ერთიანობისა და განსხვავების მიზეზი არის საძიებელი შესაძლებლობასა და მის განხორციელებაში.

როგორცა ვთქვით, კიდური მატერია და ფორმა ერთი და იგივეა, პირველი შესაძლებლობაში, მეორე სინამდვილეში. ასევე უნდა მოვიქცეთ ერთის მიზეზისა და არსების კვლევისას, რადგან ყოველი საგანი როგორღაც არის ერთი, როგორც შესაძლებლობაში, ისე სინამდვილეში. ასე რომ, ამის მიზეზი სხვა არა არის რა, გარდა მამოძრავებელი მიზეზისა, რასაც შესაძლებლობიდან სინამდვილეში გადავყავართ. ხოლო რასაც მატერია არა აქვს, ყოველთვის რაღაც მარტივი ერთია.

# წიგნი მეცხრე

## თავი პირველი

უკვე ვიმსჯელეთ იმის შესახებ, რაც არსებობს როგორც პირველადი და რაზედაც დაიყვანება ყველა კატეგორია, ე. ი. სუბსტანციის შესახებ. რადგან როგორც ჩვენ თავიდანვე ვთქვით, ყველა სხვა კატეგორია: რაოდენობა, თვისება და სხვა, სუბსტანციას ეხება. ხოლო, რადგან არსებულზე შეიძლება ვილაპარაკოთ, ერთი მხრივ, ან როგორც კონკრეტულ საგანზე, ან თვისებაზე და რაოდენობაზე, მეორე მხრივ, როგორც შესაძლებლობაზე, განხორციელებაზე და მოქმედებაზე, ამიტომ უნდა დავადგინოთ შესაძლებლობისა და სინამდვილის და უპირველესად ყოვლისა, შესაძლებლობის უმთავრესი მნიშვნელობები. თუმცა ეს იმდენად მნიშვნელოვანი არაა იმ საკითხისათვის, რაზეც ახლა გვსურს მსჯელობა. როგორც შესაძლებლობის, ისე რეალობის მნიშვნელობა გაცილებით მეტია, ვიდრე მხოლოდ მოძრაობისა, მაგრამ მიუხედავად ამისა, უნდა ვიმსჯელოთ მოძრაობის შესახებ, ხოლო რეალობის განსაზღვრებებში ცხადვყოთ ყოველივე სხვაც.

რომ „უნარსა“ და „შესაძლებლობას“ მრავალი მნიშვნელობა აქვს, ეს სხვაგან დავადგინეთ. შესაძლებლობის ის მნიშვნელობები, სადაც მხოლოდ სახელწოდებაა საერთო, უნდა გადავდოთ გვერდზე (ზოგჯერ ის ეწოდება რაღაც მსგავსთ. მაგალითად, გეომეტრიაში შესაძლებელსა და შეუძლებელს ვუწოდებთ გარკვეული სახით არსებობას ან არარსებობას)[1], ხოლო, რომლებსაც ერთსა და იმავე სახესთან აქვთ მიმართება რაღაც საწყისებს წარმოადგენენ და შეიძლება მათზე მსჯელობა იმ პირველ ერთთან მიმართების გამო, რომელიც ან სხვაშია მოძრაობის საწყისი, ან თვითონაა სხვა.

განცდა, ერთი მხრივ, არის უნარი, რომელიც ან თვით განმცდელში არის ვნებითი ცვალებადობის საწყისი, ან სხვის ზემოქმე-

დებითაა გამოწვეული, ანდა რამდენადაც თვითონ არის სხვა. მეორე
მხრივ კი, ისაა ცუდისაკენ ცვალებადობისადმი ან განადგურებისად-
მი უგრძნობლობა, რაც ან ცვალებადობის სხვა საწყისისაგანაა გა-
მოწვეული, ან რამდენადაც თვითონაა სხვა. ყველა ამ განსაზღვრე-
ბაში მოცემულია პირველადი ძალის ცნება. შესაძლებლობა ეწო-
დება აგრეთვე არა მხოლოდ მოქმედების ან ვნების, ან კარგად მოქ-
მედების უნარს, არამედ ამ ცნებაში მოცემულია როგორღაც
პირველად უნართა მნიშვნელობებიც.

აქედან ცხადია, რომ მოქმედებისა და განცდის უნარი ერთი და
იგივეა, რადგან შესაძლებლობაა, როგორც თვით საგნის მიერ განც-
დის უნარის ქონება, ისე მის მიერ სხვაში ამ უნარის გამოწვევა.
ზოგჯერ კი ეს სხვადასხვა რამაა. ერთი მხრივ, ის არსებობს განმც-
დელში იმიტომ, რომ მას როგორც არსებობის, ისე მატერიალური
რაღაც საწყისი აქვს. განცდა კი, მაგალითად, ქონის წვა, რბილის გა-
ღუნვა და სხვა, განმცდელს შეუძლია სხვადასხვა მიზეზით.
სხვადასხვა უნარი აქვთ მოქმედ საგნებს, მაგალითად, გათბო-
ბის და აშენების უნარი, პირველი გამათბობელშია, მეორე—მშენე-
ბელში. ამიტომაც ამ თვისების მქონე საგნები არავითარ ზემოქ-
მედებას არ ახდენენ თავის თავზე, რადგან საგანი ერთია და არა
სხვა. უუნარობა და უნარის არმქონე უპირისპირდება უნარს და
მისი არქონებაა. ისე რომ, ყოველგვარი უნარი, განხილული ამ
თვალსაზრისით, უპირისპირდება უუნარობას.

„უნარის არქონებას“ მრავალი მნიშვნელობა აქვს. ის ნიშნავს,
როგორც საერთოდ „არქონებას“, ისე იმის არქონებას, რაც ბუნებ-
რივად უნდა ჰქონდეს მოვლენას, მაგრამ ან მთლიანად არა აქვს, ან
არა აქვს მაშინ, როცა უნდა ჰქონდეს, ან რაც რაღაცნაირად უნდა
ჰქონდეს, მაგრამ ან სრულიად არა აქვს, ან როგორღაც. ზოგჯერ კი
ვამბობთ, რომ უუნაროა მოვლენა, რომელსაც იძულების გამო არა
აქვს ის, რაც ბუნებრივად უნდა ჰქონდეს.

## თავი მეორე

ზოგი ამ საწყისთაგანი არსებობს უსულო საგნებში, ზოგი კი
1046в სულიერშიც და სულშიც, კერძოდ, ისეთ სულში, რომელსაც
განსჯა აქვს, ამიტომ ცხადია, რომ ზოგი უნარი დაკავშირებულია
განსჯასთან, ზოგი კი არა. ყველა სახის ხელოვნება და შემო-
ქმედებითი ხასიათის მეცნიერებაც უნარია, რადგან ისინი
ცვალებადობის საწყისნი არიან სხვაში, ან თვით არიან სხვა. ის



უნარნი, რომლებიც დაკავშირებული არიან განსჯასთან, იწვევენ
საპირისპირო შედეგებს, ხოლო რომლებიც არ უკავშირდებიან განს-
ჯას — მხოლოდ ერთს. მაგალითად, სითბო მხოლოდ ათბობს. მედი-
ცინა კი იწვევს, როგორც ჯანმრთელობას, ისე ავადმყოფობას. ამის
მიზეზი კი ისაა, რომ განსჯა ცოდნაა, რომელიც ავლენს როგორც
საგანს, ისე მის გაქრობას. ოღონდ არა ერთნაირად, არამედ ზოგჯერ
ავლენს ორივეს, ზოგჯერ კი უმეტეს შემთხვევაში არსებულს. ასე
რომ, აუცილებელია მეცნიერება საწინააღმდეგო მოვლენების ცოდ-
ნაც იყოს, ე. ი. როგორც თავისთავადი, ისე არათავისთავადი მოვ-
ლენებისა. როგორც განსჯა, რომელიც ხან თავისთავადს ეხება, ხან
კი შემთხვევითსაც, რადგან ის უარყოფით და დაშორებით ცხად-
ყოფს წინააღმდეგობას. არქონება ხომ წინააღმდეგობის პირველი
სახეა[1] და მოპირდაპირე მხარის უარყოფა. მოპირდაპირე მხარეები
კი ერთსა და იმავე მიმართებაში არ არსებობენ[2]. ცოდნა არის განს-
ჯის უნარი, სული კი მოძრაობის საწყისია. ამიტომ გამაჯანმრთელე-
ბელი უნარი მარტო ჯანმრთელობას წარმოშობს, გამათბობელი —
სითბოს. გამაცივებელი — სიგრილეს, შემეცნების უნარი კი ორი-
ვეს. განსჯა ორივეს უნარია, თუმცა არა ერთნაირად. სულში იმყო-
ფება მოძრაობის საწყისიც. ამრიგად. ორივეს ერთი და იგივე საწ-
ყისი ამოძრავებს და ერთი და იმავე მიზნისაკენ წარმართავს. ამიტო-
მაც განსჯის უნარის მქონე ამ უნარის საპირისპირო შედეგსაც იწვევს,
არქონის შედეგებს, რადგან მათ აერთიანებთ ერთი საწყისი —
განსჯა.

ცხადია, რომ კარგი მოქმედების უნარს თან სდევს საერთოდ
მოქმედებისა და განცდის უნარი. ამ უკანასკნელთ კი პირველი ყო-
ველთვის არ ახლავთ თან, რადგან აუცილებელია, რომ კარგად
მოქმედი საერთოდ მოქმედიც იყოს, მაგრამ აუცილებელი არაა,
რომ საერთოდ მოქმედი კარგის მოქმედიც იყოს.

## თავი მესამე

ზოგიერთი მოაზროვნი, მაგალითად, მეგარელები, ფიქრობენ,
რომ უნარი მხოლოდ მოქმედების დროს არსებობს და არ არსებობს
უმოქმედობის დროს. მაგალითად. ვინც აშენებს, იმას აშენების
უნარიც აქვს და აქვს მაშინ, როდესაც აშენებს. ასევეა სხვა შემთხ-
ვევაშიაც.

მაგრამ აქედან გამომდინარე შეუსაბამო შედეგთა განჭვრეტა
ძნელი არაა. ცხადია, სახლის მშენებელი არ იქნება სახლის მშენე-

ბელი, თუ სახლს არააშენებს, რადგან სახლის მშენებლად ყოფნა
გულისხმობს სახლის შენების უნარის მქონედ ყოფნას. ასევე სხვა
ხელობებშიც თუ შეუძლებელია ამ ხელობის დაუფლება შესწავ-
ლისა და ათვისების გარეშე და არქონება ოდესმე ქონების გარეშე,
რაც შეიძლება მოხდეს დავიწყების, განცდის ან დროის ხანგრძლი-
1047a ობის შედეგად, რადგან რომ ამ რიგად არ მოსპობილიყო, მუდმივი
იქნებოდა[1]. მაშინ, როდესაც შეწყვეტდა მშენებლი მოქმედებას,
მას აღარც ეს ხელობა ექნებოდა და შემდეგ, მშენებლობის დაწყე-
ბისთანავე, კვლავ როგორღაც მიიღებდა მას. ასევე უსულო საგნე-
ბიც: არ იქნებოდა არც ცივი, არც თბილი, არც ტკბილი, საერთოდ,
რაიმე შეგრძნებადი, შემგრძნებელის არარსებობის შემთხვევაში.
აქედან ისეთივე შედეგი გამომდინარეობს, რაც პროტაგორას თვალ-
საზრისიდან. გარდა ამისა, არავის არ ექნებოდა შეგრძნების უნარი,
თუ არ შეიგრძნობდა და არ იმოქმედებდა[2]. ბრმაა ის, რომელსაც
მხედველობა არა აქვს, მაშინ, როდესაც ბუნებრივად უნდა ჰქონდეს
და უნდა ჰქონდეს მაშინ, როდესაც არსებობს. ზემომოტანილი
მსჯელობით კი ერთი და იმავე დღის განმავლობაში ერთი და იგივე
ადამიანი მრავალჯერ იქნებოდა ბრმაც და ყრუც. ამას გარდა, თუ
უუნარო იმას ქვია, ვინც უნარი დაკარგა, მაშინ იმას, რაც არ წარ-
მოიშობა, საერთოდ, არ ექნება წარმოშობის უნარი, ხოლო ვინც
წარმოშობის უნარის არმქონეს მიაწერს არსებობას, — ან მომა-
ვალში არსებობას, სცდება, რადგან „უნარის არმქონე“ ამას არ ნიშ-
ნავდა. ამრიგად, ზემომოტანილი მსჯელობით ისინი სპობენ როგორც
მოძრაობას, ისე წარმოშობას, რადგან ის, რაც დგას, განუწყვეტლივ
იდგება და რაც ზის, განუწყვეტლივ იჯდება. და ვინც ზის, არ ადგე-
ბა, რადგან ვერ შესძლებს ადგომას, ისევე, როგორც ის, ვისაც
ადგომის უნარი არა აქვს. თუ ამის თქმა არ შეიძლება, ცხადია, რომ
უნარი და მისი განხორციელება სხვადასხვაა. ზემომოტანილი მო-
ძღვრება კი აიგივებს შესაძლებლობასა და სინამდვილეს, რის გა-
მოც ცდილობს იმის მოსპობას, რაც უმნიშვნელო არაა.
ამრიგად, შესაძლებელია, რომ რაიმე არსებობის უნარის მქონე
არ არსებობდეს და არარსებობის უნარის მქონე არსებობდეს. ასევე
სხვა კატეგორიებშიც. მაგალითად, სიარულის უნარის მქონე შეიძ-
ლება არ დადიოდეს და სიარულის უნარის არმქონე დადიოდეს.
ამრიგად, შემძლე ისაა, ვისაც ის უნარი აქვს, რომლის ფლობაში
არაფერი შეუძლებელი არაა. მე ვგულისხმობ იმას, რომ ჯდომის
უნარის მქონე შეიძლება იჯდეს და თუ ზის, ამაში არაფერი შეუძ-
ლებელი არაა. ასეთივე მიმართებაა მოძრაობის უნარის მქონეს
და მოძრავს ან დგომის უნარის მქონესა და მდგომს, არსებობის



უნარის მქონესა და წარმოშობის პროცესში მყოფს, არარსებობის
უნარის მქონესა და არარსებულს შორის. სიტყვა „ენერგია“[3], რო-
მელიც რეალობას ნიშნავს, როგორც აქ, ისე სხვა შემთხვევაში,
ძირითადში, მოძრაობიდან წარმოიშვა. რადგან, ჩემი აზრით, „უნა-
რი“ უპირველესად ყოვლისა, მოძრაობის უნარს უნდა ნიშნავდეს.
მაშასადამე, იმათ, რომლებიც არ არსებობენ, არც მოძრაობის უნარი
უნდა მივაწეროთ, არამედ რაღაც სხვა კატეგორია. მაგალითად,
არარსებული შეიძლება იყოს აზროვნების და მისწრაფების ობიექ-
ტი, მაგრამ არ შეიძლება მოძრაობდეს, რადგან მაშინ არარეალურ-
ნი რეალურთან გაიგივებოდნენ. ზოგი არარსებული არ არსებობს 1047в
მსჯელობაში, მაგრამ ის არარსებულია, იმიტომ, რომ რეალურად არ
არსებობს.

## თავი მეოთხე

თუ ზემოთქმული „შესაძლებელს“ ან მისგან გამომდინარე
შედეგს ეხებოდა, ცხადია, არ იქნება სწორი იმის თქმა, რომ ესა
და ეს შესაძლებელია, მაგრამ ვერ იარსებებს, რადგან მაშინ „შე-
უძლებელის“ ცნების მნიშვნელობა ხელიდან გვისხლტება. მე იმას
ვგულისხმობ, რომ თუ ვინმე ამბობს, რომ კვადრატის დიაგონალის
ზომა ეფარდება კვადრატისავე გვერდების ზომას, მაგრამ ვერ გაზო-
მა, რადგან ვერ მოისაზრა, რომ ეს შეუძლებელია და არაფერი არ
უშლის ხელს იმას, რომ არსებობის ან წარმოშობის შემძლე რაიმე
სინამდვილეში არც არსებობდეს და არც მომავალში წარმოიშვას.
ჩვენი დაშვებიდან კი აუცილებლობით გამომდინარეობს ისეთი
რაიმეს არსებობა ამჟამად ან წინათ, რაც შეუძლებელია. ამ შემთხ-
ვევაში კი შეუძლებელი არაფერი არ იქნებოდა, მაშინ, როდესაც
ჩვენ დავუშვით, რომ შეუძლებელია კვადრატის გვერდების
თანაზომიერება კვადრატისავე დიაგონალთან, რადგან სიცრუე და
შეუძლებელი ერთი და იგივე არაა. ის ფაქტი, რომ შენ ახლა დგა-
ხარ, სიცრუეა, მაგრამ შეუძლებელი არაა. ამავე დროს, ცხადია, რომ
თუ α-ს არსებობისას აუცილებელია β-ს არსებობა, მაშინ, თუ
α-ს არსებობა შესაძლებელია, მაშინ β-ს არსებობაც აუცილებლად
შესაძლებელია. მაგრამ თუ ეს შესაძლებლობა არაა აუცილებელი,
არაფერი არ უშლის ხელს, რომ ეს შესაძლებლობა არ იყოს.
დავუშვათ, რომ α შესაძლებელია, მისი არსებობის დაშვებიდან
არავითარი შეუსაბამო შედეგი არ გამომდინარეობს. მაგრამ ამ შემთხ-
ვევაში აუცილებელია β-ს არსებობა, მაგრამ თუ α შეუძლებელია,

β-ც შეუძლებელი იქნება. თუ β აუცილებლად უნდა არსებობდეს, მაშინ აუცილებლად იქნება α-ც. მაგრამ, თუ პირველის აუცილებელი არსებობა შეუძლებელია, შეუძლებელი იქნება მეორეც. რადგან, თუ α შესაძლებელია, β-ც შესაძლებელი იქნება. თუ პირობა ისეთი იყო, რომ α-ს არსებობისას აუცილებლად არსებობს β-ც. თუ α-სა და β-ს შორის ასეთი ურთიერთობა შეუძლებელია, ასევე შეუძლებელი იქნება β-ც და მაშასადამე, არც α იქნება და არც β, როგორც ვთქვით, თუ α-ს შესაძლებლობიდან აუცილებელია β-ს შესაძლებლობაც, და პირიქით α-ს აუცილებელი არსებობიდან აუცილებელია β-ს არსებობაც. მაგრამ β-ს შესაძლებლობა აუცილებელია, თუ α შესაძლებელია. თუ α არის გარკვეული დროსა და გარკვეულ პირობებში, მაშინ β-ც ამავე დროს და ამავე პირობებში აუცილებლად იქნება.

## თავი მეხუთე

ზოგი უნარი თანდაყოლილია, როგორც შეგრძნებები, ზოგი ვარჯიშის შედეგია, როგორც სალამურზე დაკვრა, ზოგი განსწავლის შედეგია, როგორც ხელობა. ის უნარნი კი, რომლებიც მიჩვევისა და განსჯის შედეგნი არიან, მოითხოვენ წინასწარ ვარჯიშს, ხოლო ისინი, რომლებიც ასეთნი არ არიან და განცდას წარმოადგენენ, ვარჯიშს არ საჭიროებენ. უნარის მქონე გულისხმობს
1048a ვინმეს, როდისმე და როგორღაც და ყველა სხვა განსაზღვრებას[1]. გარდა ამისა, ზოგს მოძრაობის უნარი განსჯის შედეგად აქვს და მაშასადამე, მათი უნარი გონივრულია. ზოგნი კი უგნურნი არიან და მოქმედებებიც უგნურნი აქვთ. პირველნი აუცილებლად სულიერნი არიან. ეს უკანასკნელნი კი, როგორც სულიერნი, ისე უსულონი. ამ უკანასკნელი უნარის მქონე აუცილებელია ხან მოქმედებდეს, ხან განიცდიდეს, რამდენადაც შესაძლებელია მოქმედების და განცდის უნართა დაახლოება. პირველთათვის კი ეს აუცილებელი არ არის. პირველნი შემოქმედნი არიან მხოლოდ, მეორენი კი მათ უპირისპირდებიან, რადგან ერთდროულად საწინააღმდეგო რამ შეუძლიათ, რაც პირველთათვის[2] შეუძლებელია. ამიტომ აუცილებელია რაღაც სხვა უმთავრესის არსებობა. მე მხედველობაში მაქვს მისწრაფება და გადაწყვეტილება. რისკენაც ძლიერ ისწრაფვი, იმას მიაღწევ კიდეც, როდესაც შეძლებ დაწყებას და მისწრაფების ობიექტთან მიახლოებას. ამრიგად, ვინც აზროვნებით მოქმედებს, აუცილებლად გააკეთებს იმას, როდესაც მიისწრაფვის იმისკენ, რის და როგორი უნარიც აქვს, ხოლო აქვს მაშინ,



როდესაც არსებობს შეგრძნების გამომწვევი ობიექტი, რომელზეც ის გარკვეული მიმართულებით მოქმედებს. წინააღმდეგ შემთხვევაში ის ზემოქმედებას ვერ შეძლებდა. ხოლო იმის დამატება, რომ „არავითარი გარეშე დამაბრკოლებელი არ უნდა იყოს", საჭირო აღარაა, რადგან, რასაც მოქმედების უნარი აქვს, არა ყოველნაირი, არამედ გარკვეული მოქმედების უნარი და ის ძლევს კიდეც გარეშე დაბრკოლებებს, რითაც სპობს აგრეთვე განსაზღვრებაში ზოგიერთი ნაწილის დამატების საჭიროებას. მაშასადამე[3], თუ ვინმეს სურს ან ისწრაფვის გააკეთოს ორი ან ერთმანეთის საწინააღმდეგო რამ, ვერც გააკეთებს, რადგან მას არც ასეთი უნარი ექნება და, საერთოდ, არც არსებობს ერთდროულად ორი ერთმანეთის საწინააღმდეგო რამის კეთების უნარი, არამედ ის იმოქმედებს იმ ერთი უნარის შესატყვისად, რომელიც მას აქვს.

## თავი მეექვსე

მოძრაობაზე მსჯელობისას განვსაზღვრეთ შესაძლებლობა, ახლა უნდა დავადგინოთ, თუ რა არის რეალობა და როგორია ის. შესაძლებელს ვუწოდებთ არა მხოლოდ იმას, რასაც სხვის ამოძრავება შეუძლია ან რომელსაც სხვა ამოძრავებს საერთოდ, ან გარკვეული ფორმით, არამედ სხვა სახის მოძრაობასაც, რომელიც დავადგინეთ ჩვენი კვლევისას.

რეალობა არის საგნის არსებობა არა ისე, როგორც ამას შესაძლებელზე ვამბობთ. შესაძლებელს კი ვუწოდებთ ისეთ არსებობას, როგორიცაა მაგალითად, ჰერმესის არსებობა ხეში ან ნახევრისა მთელში, რომელნიც მოცილებადნი[1] არიან, და მცოდნეს კი ვუწოდებთ იმას, რომელიც შესაძლებელია ამჟამად არ აზროვნებს, მაგრამ, რომელსაც შეუძლია აზროვნება. მეორე მხრივ, ვლაპარაკობთ შესაძლებლის განხორციელებაზე. ის, რის თქმაც გვინდა, ცხადი გახდება ინდუქციით კონკრეტული ფაქტებიდან[2]. არაა საჭირო ყოველივეს განსაზღვრების ძიება, არამედ ანალოგიებსაც უნდა მივაქციოთ ყურადღება, როგორიცაა ანალოგია სახლის მშენებელსა და სახლის მშენებლობის უნარის მქონეს შორის, ფხიზელსა და მძინარეს, 1048в
მხედველსა და თვალდახუჭულს, თუმცა მხედველობის უნარის მქონეს შორის, როგორც მატერიიდან გამოყოფილსა და თვით მატერიას შორის, დამუშავებულსა და დაუმუშავებელს შორის. ამ განსხვავებათა ერთი მხარე, გამოყოფილი მეორისაგან, არის რეალობა, მეორე მხარე კი შესაძლებლობაა. რეალობა ყველგან ერთი მნიშვნე-

ლობით არ იხმარება, არამედ ზოგჯერ ანალოგიით. მაგალითად, ეს არსებობს იმაში, ან იმის მიმართ, ის კი ამაში, ან ამის მიმართ, ზოგჯერ ის იხმარება მოძრაობის შესაძლებლობის მნიშვნელობით, ზოგჯერ კი სუბსტანციის რაღაც მატერიის არსებობის მნიშვნელობით. მისი სხვა მნიშვნელობებია განუსაზღვრელი, ცარიელი და სხვა ამდაგვარი. შესაძლებელი და ნამდვილი საგანთა სიმრავლესაც ნიშნავს: მხედველს, მოსიარულეს, დანახულს. შესაძლებელია, აქ ზოგჯერ მარტივი ჭეშმარიტება იყოს, რადგან ხილვადია ხან ის, რასაც ვხედავთ, ხან ის, რაც შეიძლება დანახულ იქნას. ხოლო განუსაზღვრელი შესაძლებლობა გონებაშია დამოუკიდებელი და არა რეალურად[3]. დაყოფის უწყვეტობა მას შესაძლებლობაში არსებობის უნარს აძლევს, მაგრამ არა გამოყოფის უნარს. რადგან ის მოქმედება, რომლის საზღვარი მიზანი არაა, სხვა მიზანს ემსახურება. მაგალითად, გახდომა და სიგამხდრე. ის, რაც ხდება, მოძრაობს, თუმცა არ წარმოადგენს იმას, რის გამოც წარმოებს მოძრაობა. ეს[4] კი არაა მოქმედება, ან უფრო სწორად, დასრულებული მოქმედება, რადგან არაა მიზანი და რადგან მხოლოდ ის მოქმედებაა დასრულებული, რომელსაც მიზანი აქვს. მაგალითად, ხედავს და ამავე დროს დაინახა კიდეც, ფიქრობს და მოიფიქრა, აზროვნებს და მოიაზრა. მაგრამ არ ითქმის, რომ იგი სწავლობს და შეისწავლა კიდეც, ან ჯანმრთელდება და უკვე გაჯანმრთელდა, ან კარგად ცხოვრობს და კარგად იცხოვრა, ერთდროულად ბედნიერია და იყო ბედნიერი. წინააღმდეგ შემთხვევაში ადამიანს არსებობა უნდა შეეწყვიტა. მაგალითად, როდესაც ის გახდებოდა, და არა იმ შემთხვევაში, თუ ის ცხოვრობს და ცხოვრობდა. ამათგან ერთი მხარე მოძრაობაა, მეორე კი განხორციელება. ყველა მოძრაობა დაუსრულებელია, გახდომაც, სიარულიც, სწავლაც და შეგნებაც. ესენი მოძრაობებია და დაუსრულებელი მოძრაობები, რადგან არ შეიძლება, რომ ადამიანი ერთდროულად დადიოდეს და ეარა კიდეც. აშენებდეს და აეშენებიოს, იბადებოდეს და დაბადებულიყოს, მოძრაობდეს და ემოძრავა, არამედ სხვაა ის, რაც მოძრაობს და რამაც უკვე იმოძრავა მაგრამ ერთი და იგივე ერთსა და იმავე დროს ხედავს და დაინახა, ისევე როგორც აზროვნებს და მოიაზრა. ამათგან ერთი მოძრაობაა, მეორე — რეალობა. ამ და ამდაგვარი მსჯელობიდან ჩვენთვის ცხადია, თუ რა არის და როგორია რეალობა.

## თავი მეშვიდე

დასადგენია ისიც, თუ კონკრეტული საგანი როდის არსებობს
1049a შესაძლებლობაში და როდის არა. რადგან ის ყოველთვის არ არსე-



ბობს. მაგალითად, მიწა არის თუ არა ადამიანი შესაძლებლობაში, თუ მაშინ არის ასეთი, როდესაც თესლი წარმოიშობა? და მაშინაც ყოველთვის არა. როგორც ყოველივე ჯანმრთელდება არა მედიცინით ან შემთხვევით, არამედ გამოჯანმრთელების უნარით და ესაა სწორედ ჯანმრთელი შესაძლებლობაში. განსაზღვრება იმისა, რაც აზროვნების მეშვეობით შესაძლებლობიდან სინამდვილედ იქცევა, მაშინ გვაქვს, როდესაც ეს ვინმეს სურს და არც გარედან უშლის ხელს არაფერი. ხოლო „ჯანმრთელდება“ მაშინ ვამბობთ, როდესაც თვით ობიექტში არაფერი არ უშლის ამას ხელს. ასევე სახლი შესაძლებლობაში მაშინ არსებობს, თუ არც თვით მასში და არც მატერიაში არაფერი არ უშლის ხელს სახლის წარმოშობას და არც რაიმეს დამატება ან გამოკლება, ან შეცვლა არაა საჭირო ამისათვის[1]. ასევეა სხვა შემთხვევებშიც, როგორც იქ, რომლებსაც წარმოშობის საწყისი გარეთა აქვთ, ისე იქ, რომლებსაც ის თავის თავში აქვთ[2], და რომლებსაც გარედან ხელს არაფერი არ უშლის, რომ თავის თავიდან წარმოიშვნენ. მაგალითად, თესლი ჯერ მცენარის შესაძლებლობა არაა, რადგან ის ამისთვის სხვაგან უნდა მოხვდეს და შეიცვალოს. როდესაც ის მასში არსებული საწყისით ასეთი გახდება, ის უკვე შესაძლებლობაშია. პირველს კი სხვა საწყისი სჭირდება. როგორც მიწა არაა ქანდაკება შესაძლებლობაში, არამედ გარდაქმნილი სპილენძად იქცევა ამის შესაძლებლობად.

ჩანს, რომ რაზედაც ჩვენ ვსაუბრობდით, არის არა ეს და ეს კონკრეტული საგანი, არამედ მიღებული ამა და ამისაგან. მაგალითად, ყუთი ხე კი არაა, არამედ ხისაა. არც ხეა მიწა, არამედ მიწისა. ასევე პირიქით, მიწაც თუ ასეთია, არის არა სხვა, არამედ სხვისგან. ყოველთვის ისაა შესაძლებლობაში, რაც მომდევნოა. მაგალითად, ყუთი არის არა მიწის, არც მიწა, არამედ ხისა, რადგან ხეა ყუთი შესაძლებლობაში და ყუთის მატერიაც. ზოგადი ხე ესაა ზოგადი ყუთის მატერია და კონკრეტული — კონკრეტული ყუთისა. მაგრამ თუ არსებობს რაიმე პირველი, რომელზეც არ ითქმის, რომ სხვისგან წარმოებულიაო, ის იქნება პირველი მატერია. მაგალითად, მიწა ჰაერისაგანაა, ჰაერი კი არის არა ცეცხლი, არამედ ცეცხლისაგან[3]. აქ ცეცხლია პირველი მატერია და არა რაიმე კონკრეტული საგანი. კონკრეტული საგანი და სუბსტრატი ერთმანეთისაგან განსხვავდებიან კონკრეტულ საგნად ყოფნა-არყოფნით[4]. მაგალითად, თვისებების სუბსტანციაა ადამიანი, სხეული და სული. ხოლო თვისებებია „განათლებული“ და „თეთრი“. ამიტომაც ვამბობთ, რომ განათლების საგანში მოხვედრით მივიღებთ არა „განათლებას“, არამედ „განათლებულს“ და არა „სითეთრეს“, არამედ „თეთრ

ადამიანს“, არა „მოძრაობასა“ და „სიარულს“, არამედ „მოძრავსა“
და „მოსიარულეს“, როგორც მათგან წარმოებულს. ასეთ შემთხვე-
ვაში კიდური წევრი არის სუბსტანცია[5]. ხოლო რაც არსებობს არა
ასე, არამედ როგორც ფორმა ან როგორც რაიმე სხვა კატეგორია, იქ
კიდური წევრი მატერიაა და მატერიალური სუბსტანცია. და სწორედ
1049в აქედან გამომდინარეობს, რომ „რაიმესი“ ეწოდება საგანს მატერი-
ისა და თვისების მიხედვით. თუმცა ორივე განუსაზღვრელია.
ამრიგად, უკვე ვიმსჯელეთ იმის შესახებ, თუ რას ეწოდება
შესაძლებლობაში არსებული და რას არა.

## თავი მერვე

განვსაზღვრეთ რა, თუ რამდენი მნიშვნელობით იხმარება „ადრე“,
ცხადი გახდა, რომ შესაძლებლობაზე წინ სინამდვილე დგას. მე
ვგულისხმობ არა შესაძლებლობას, რომელიც გარკვეული ცვალება-
დობის საწყისია სხვაში ან რამდენადაც თვითონაა სხვა, არამედ,
საერთოდ, ყველა მოძრაობისა და უძრაობის საწყისს. ბუნებაც თა-
ვისსავე გვარშია მოძრაობის საწყისი[1], ე. ი. ისიც მოძრაობის საწ-
ყისია, მაგრამ არა სხვაში, არამედ რამდენადაც თვითონ არის ეს
სხვა საგანი[2]. ყოველივე ამას როგორც ლოგიკურად, ისე რეალურად
წინ უსწრებს სინამდვილე, დროის თვალსაზრისით კი ეს ხან ასეა,
ხან კი არა. რომ ლოგიკურად ის ადრეა, ცხადია.
უპირველესად ყოვლისა, განხორციელების უნარის მქონეა ის,
რაც ადრე შესაძლებლობაში არსებობს. მაგალითად, სახლის მშენე-
ბელს ვუწოდებთ იმას, ვისაც მშენებლობა შეუძლია, მხედველს
იმას, ვისაც ხედვა შეუძლია, ხილვადს იმას, რის დანახვაც შეიძლე-
ბა. ასევე უნდა ვიმსჯელოთ სხვა შემთხვევებშიაც. ასე რომ,
აუცილებელია, რომ შემეცნების ცნება წინ უსწრებდეს შე-
მეცნების პროცესს.
დროის მიხედვით „წინ“ შემდეგს ნიშნავს: რეალობა წინ უსწ-
რებს იმავე სახის შესაძლებლობას, მაგრამ არა რიცხობრივად. მე
მხედველობაში მაქვს შემდეგი: ამა და ამ რეალურად არსებულ ადა-
მიანს, საჭმელს და მხედველს დროში წინ უსწრებს მატერია, თეს-
ლი და მხედველობის უნარის მქონე, რაც შესაძლებლობაში არის
ადამიანი, საჭმელი და მხედველი, და არა რეალურად. ამათ წინ
უსწრებენ სხვა რეალურად არსებული საგნები, რომლისაგანაც
ესინი წარმოიშვნენ[3]. რადგან რეალურად არსებული შესაძლებლო-
ბაში არსებულიდანაა ყოველთვის წარმოშობილი რეალუ-



რად არსებულისავე ზემოქმედებით. მაგალითად, ადამიანი წარმო-
იშობა ადამიანისაგან, განათლებული განათლებულისაგან, მაგრამ
მუდამ რაიმე პირველი მამოძრავებლის ზემოქმედებით. მამოძრავე-
ბელი კი რეალურად არსებობს. წიგნში „არსების შესახებ“ ნათქ-
ვამია, რომ ყოველი ქმნადი წარმოიშობა რაიმესაგან და რაიმეს
ზემოქმედებით, რომელიც ამავე სახისაა. ამიტომაც ჩანს, რომ
შეუძლებელია მშენებლად ყოფნა ისე, თუ არაფერი გაქვს
აშენებული და გიტარის დამკვრელად ყოფნა ისე, რომ არაფერი
არ გქონდეს დაკრული. ვინც გიტარაზე დაკვრას სწავლობს, სწავ-
ლობს დაკვრის პროცესში. ასევეა სხვა შემთხვევებშიც. აქედან
წარმოსდგა სოფისტური დებულება, რომ ვისაც ცოდნა არა აქვს,
აკეთებს იმას, რის გაკეთებაც მხოლოდ ცოდნით შეიძლება, რადგან
ვინც სწავლობს, იმას ცოდნა არა აქვს. მაგრამ ნაწილი იმისა, რაც
იქმნება, უკვე უნდა არსებობდეს და საერთოდ, მოძრავის რაღაც 1050a
ნაწილი წინასწარ უნდა მოძრაობდეს[4]. ეს ცხადი გახდა თხზულები-
დან „მოძრაობის შესახებ“. მაშასადამე, ვინც სწავლობს, აუცილებ-
ლად უნდა ჰქონდეს ცოდნის გარკვეული მარაგი. აქედან ცხადია,
რომ რეალობა წინ უსწრებს შესაძლებლობას, როგორც წარმოშო-
ბის, ისე დროის თვალსაზრისით და სუბსტანციის თვალსაზრი-
სითაც, რადგან, რაც წარმოშობის მიხედვით მომდევნოა, სახისა და
არსების მიხედვით წინამორბედია. მაგალითად, მამაკაცი ბავშვზე
ადრე არსებობს და ადამიანი თესლზე, რადგან პირველთ უკვე
აქვთ ფორმა, მეორეებს კი არა. ყოველი ქმნადი კი მოძრაობს
საწყისისა და მიზნისკენ. საწყისი მიზანია, მიზანი კი არის ის, რის
გამოც წარმოშობა ხდება. მიზანი არის ის რეალობა, რის გამოც
ვუშვებთ შესაძლებლობას. რადგან ცხოველი ხედავს არა იმიტომ,
რომ მხედველობა აქვს, არამედ მხედველობა აქვს იმიტომ, რომ
დაინახოს. ასევე იმიტომ ფლობს ადამიანი მშენებლობის ხელოვნე-
ბას, რომ აშენოს და შემეცნების უნარს, რათა შეიცნოს. შემეცნება
იმიტომ კი არ სწარმოებს, რომ შემეცნების უნარი გვქონდეს. ამას
მხოლოდ ვარჯიშობის დროს აქვს ადგილი, როდესაც შემეცნება
სწარმოებს მისი არაპირდაპირი, სპეციალური მნიშვნელობით, რად-
გან უშუალოდ ამ დროს შემეცნება საჭირო არაა.
გარდა ამისა, მატერია შესაძლებლობაში იმიტომ არსებობს, რომ
ისწრაფვის ფორმისკენ და როდესაც განხორციელდება, უკვე
ფორმაშია მოცემული. ასევეა სხვა შემთხვევებშიც, სადაც მიზანი
არის მოძრაობა. ამიტომაცაა, რომ როდესაც მასწავლებლები
გვიჩვენებენ ადამიანებს მოქმედებაში, ფიქრობენ, რომ მიზანს მიაღ-
წიეს. ასევეა ბუნებაშიც. ეს რომ ასე არ იყოს, ისეთივე მდგომარეობა

გვექნებოდა, როგორც პავსონის ჰერმესთან. როგორც ეს ქანდაკება, ასევე გაურკვეველია ცოდნაც, გარეგანია, თუ შინაგანი. საქმე მიზანია, მოქმედება კი საქმეა, ამიტომაც მოქმედების სახელი „საქმიდან“ მოდის და განხორციელებისაკენაა მიმართული.

ზოგჯერ უკანასკნელი ეტაპი გამოყენებაა. მაგალითად, მხედველობისათვის ესაა ხედვა და ხედვიდან მის გარდა, ვერაფერს ვერ მივიღებთ. ზოგჯერ კი იქმნება რაღაც სხვა. მაგალითად, მშენებლობის ხელოვნების მეშვეობით, მშენებლობის პროცესში იქმნება სახლი. მიუხედავად ამისა, მიზანი არსებობს იქაც და აქაც და ეს უკანასკნელი უფრო მეტად, ვიდრე შესაძლებლობა. მშენებლობა არსებობს იმაში, რაც შენდება. ამავე დროს არსებობს სახლთან ერთად. სადაც გამოყენების გარდა, რაღაც სხვის წარმოშობა ხდება, რეალობა მოცემულია შემოქმედში. მაგალითად, მშენებლობა — შენობაში, ქსოვა — ქსოვილში, ასევე სხვა შემთხვევებშიც. საერთოდ, მოძრაობა არსებობს მოძრავში, ხოლო იმათ, რომლებიც არ იწვევენ რაიმე სხვა შედეგს, გარდა მოქმედებისა, იქ მოქმედება მოქმედშივე არსებობს. მაგალითად, მხედველობა —
1050в მხედველში, ცოდნა — მცოდნეში, სიცოცხლე და მაშასადამე ბედნიერება — სულში, რაც სიცოცხლის თავისებური გამოვლენაა. ამრიგად, ცხადია, რომ არსება და ფორმა რეალობაა.

ამ მსჯელობიდან ცხადი ხდება, რომ არსებობის თვალსაზრისითაც შესაძლებლობას რეალობა უსწრებს წინ, დროის თვალსაზრისით კი ერთი რეალობა — მეორეს. ასეა პირველ და მარადიულ მამოძრავებლამდე. მაგრამ უფრო არსებითადაც, რადგან მარადიული არსებობით წინ უსწრებს მოკვდავს და შესაძლებლობაში კი არავითარი მარადიული არ არსებობს[5]. ეს შემდეგნაირად მტკიცდება: ყოველგვარი შესაძლებლობა დაპირისპირებულთა წარმოშობის შესაძლებლობას ნიშნავს. ის, რასაც არსებობა არ შეუძლია, არც რაიმეს შეიძლება ახასიათებდეს. მაგრამ ყველა შესაძლებლობა კი არ განხორციელდება, არამედ ზოგი შესაძლებელი ხორციელდება და ზოგი არა. ამრიგად, ერთსა და იმავე შესაძლებელს შეუძლია როგორც არსებობა, ისე არარსებობა, ხოლო რასაც შეუძლია არარსებობა, შეიძლება არ არსებობდეს. ის კი, რაც შეიძლება არ არსებობდეს, მოკვდავია ან საერთოდ, ან იმ მხრივ, რა მხრივაც ის არსებობს: ადგილის, დროის, რაოდენობის, თვისების ან საერთოდ, არსების თვალსაზრისით. ასე რომ, იმათგან, რომლებიც, საერთოდ, უკვდავნი არიან, არც ერთი არ არსებობს შესაძლებლობაში საერთოდ, არამედ კონკრეტული მიმართების მიხედვით, ან თვისების, ან ადგილის მიხედვით. მათს არარსებო-



ბას კი არაფერი არ აბრკოლებს, რადგან ყოველივე ეს რეალობაა. ასევეა აუცილებლად არსებულიც. ისინი ხომ პირველადნი არიან, რადგან მათი არარსებობისას, არაფერი არ იარსებებდა. ასევე არც მოძრაობა არსებობს შესაძლებლობაში, თუ ის მარადიულია და არც რაიმე მარადიულად მოძრავი არის შესაძლებლობაში მოძრავი, არამედ ის, რომელიც წარმოებს საიდანმე და საითკენმე. მათს მატერიალობას კი არაფერი არ უშლის ხელს. ამიტომაც მუდამ მოძრაობენ მზე, ვარსკვლავები, მთელი ცა და არც საშიშია, რომ ოდესმე დადგნენ, რისაც ეშინიათ ბუნებისმეტყველთ. მნათობები არ იღლებიან მოძრაობით. მათ მოძრაობაში არაა წინააღმდეგობა, როგორც მოკვდავთა მოძრაობაში, რომ მათთვის მოძრაობის უწყვეტლობა ძნელი ყოფილიყო. ამის[6] მიზეზი კი ისაა, რომ მოკვდავთა არსება არის მატერია და შესაძლებლობა და არა რეალობა.

უკვდავ საგნებს ბაძავენ ცვალებადობაში მყოფნი, როგორიცაა მიწა და ცეცხლი. ისინიც მუდამ მოქმედებენ, და თავის თავშივე შეიცავენ მოძრაობას. ყოველი სხვა უნარი კი ჩვენი განსაზღვრების მიხედვით, წინააღმდეგობრივი ბუნებისაა, რადგან გონიერ არსებებს შეუძლიათ იმოძრაონ, როგორც ასე, ისე სხვაგვარად. უგუნურთ ეს არ ეხებათ, რადგან მათი მოძრაობა წინააღმდეგობრივი არაა. და თუ არსებობენ რაღაც ასეთი ბუნებები ან არსებები, როგორც ფიქრობენ იდეებზე მოძღვრების მომხრენი, მაშინ უფრო მეტად უნდა ეარსება მცოდნეს, ვიდრე თვით ცოდნას და მოძრავს — უფრო
1051а მეტად, ვიდრე თვით მოძრაობას, რადგან ისინი რეალობანია, ესენი კი მხოლოდ იმათი შესაძლებლობა.

რომ რეალობა წინ უსწრებს შესაძლებლობას და ყოველგვარ ცვალებად საწყისს, ეს ცხადია.

## თავი მეცხრე

აქედან ცხადია, რომ უფრო კარგია და უფრო პატივსაცემი კეთილის მოქმედება, ვიდრე უნარი კეთილის მოქმედებისა. რაც შეეხება უნარს საერთოდ, ის ერთი და იგივეა საწინააღმდეგო მოქმედებებისათვისაც კი. მაგალითად, ჯანმრთელობის უნარი იგივეა, რაც ავადმყოფობის უნარი და ერთსა და იმავე დროსაც კი, რადგან ერთი და იგივეა ავადმყოფობისა და ჯანმრთელობის, უძრაობისა და მოძრაობის, შენებისა და ნგრევის, აშენებულად და დანგრეულად ყოფნის უნარი და სხვა. ამრიგად, საწინააღმდეგო მოქმედების უნარი ერთდროულად არსებობს, მაგრამ წინააღმდეგობის ერთდრო-

ულად რეალური არსებობა შეუძლებელია. ასევე შეუძლებელია საწინააღმდეგო უნართა ერთდროულად არსებობა, მაგალითად, ჯანმრთელობისა და ავადმყოფობის. ამრიგად, აუცილებელია, რომ წინააღმდეგობის ერთ-ერთი მხარე სიკეთე იყოს, ხოლო ორივე ერთნაირად შეიძლება იყოს შესაძლებლობა, ან არც ერთი მათგანი. მაშასადამე, აქ რეალობა უკეთესია, ხოლო ბოროტების დასრულება და რეალობა აუცილებლად უარესია, ვიდრე მისი შესაძლებლობა. წინააღმდეგობის ორივე მხარე ერთნაირად არის შესაძლებლობაში. აქედან ცხადია, რომ ბოროტება საგნებისაგან დამოუკიდებლად არ არსებობს და ის ბუნებით შესაძლებელს მოსდევს შედეგად. თავიდანვე არსებულ, მარადიულ საგნებში არ არსებობს არც ბოროტება, არც შეცდომა და არც წარმავალი, რადგან წარმავლობა ბოროტების ერთ-ერთი სახეა. გეომეტრიულ სიდიდეებსაც განხორციელებისას ვპოულობთ. სახელდობრ, ვპოულობთ დაყოფის საშუალებით. დანაყოფები რომ გვქონდეს, ეს ცხადი გახდებოდა. ამჟამად კი ისინი შესაძლებლობაში გვაქვს მოცემული. რატომ ჰქმნის სამკუთხედის კუთხეების ჯამი ორ სწორ კუთხეს? იმიტომ, რომ ერთ წერტილთან მდგარი მოსაზღვრე კუთხეების ჯამი ყოველთვის ორ სწორ კუთხეს უდრის. თუ ერთ-ერთი გვერდიდან გავავლებთ პარალელურ ხაზს, დამკვირვებლისათვის უმალ ნათელი გახდება, თუ რატომ არის ეს ასე. ნახევარსფეროში ჩახაზული კუთხე რატომაა სწორი? რადგან, თუ სამი გვერდი თანასწორი გვაქვს, აქედან ორი ჰქმნის ფუძეს, მესამე კი ცენტრიდან გაყვანილი სწორი კუთხეა. ვინც ეს იცის, მისთვის ეს ნახვისას უმალ ცხადი გახდება. ასე რომ, ის, რაც არსებობს შესაძლებლობის სახით, ნათელი ხდება განხორციელებისას. ამის მიზეზი კი ის არის, რომ აზროვნება არის მოქმედება. ასევე ჩნდება რეალობიდან შესაძლებლობა და ამიტომაც შეიცნობენ ისინი, რომლებიც მოქმედებენ. წარმოშობის თვალსაზრისით კი, მათემატიკური რეალობა უფრო გვიან არსებობს.

## თავი მეათე

არსებულსა და არარსებულზე მსჯელობას ვაწარმოებთ ან კატეგორიათა ფორმების, ან თვით მათი და მათი მოპირდაპირე მხარეთა შესაძლებლობისა და სინამდვილის თვალსაზრისით და რაც მთავარია, მსჯელობა მათზე შეიძლება იყოს ჭეშმარიტი, ან ცრუ. ეს უკანასკნელი კი საგნების დაკავშირება და დაშორებაა. ასე რომ,
1051b ის, ვინც დაშორებულს დაშორებულად აცხადებს, და დაკავშირებულს დაკავშირებულად, ჭეშმარიტებას ამბობს და სცდება, ვინც



წინააღმდეგობაშია სინამდვილესთან. ახლა უნდა გავარკვიოთ ის, თუ როდის არის მსჯელობა ჭეშმარიტი ან მცდარი. შენ იმიტომ კი არა ხარ თეთრი, რომ ჩვენი თვალსაზრისი შენზე, როგორც თეთრზე, ჭეშმარიტია, არამედ იმიტომ, რომ შენ თვითონ ხარ თეთრი. სწორედ ამიტომ ვამბობთ ჩვენ ჭეშმარიტებას[1]. ზოგი რამ ყოველთვის შეკავშირებულია და შეუძლებელია მისი დაშლა, ზოგი ყოველთვის დაშლილია და შეუძლებელია მისი შეკავშირება, ზოგი კი ასეც არის და ისეც. ამ შემთხვევაში არსებობა ნიშნავს კავშირსა და ერთიანობას, ხოლო არარსებობა არა კავშირს, არამედ სიმრავლედ ყოფნას. უკანასკნელ შემთხვევაში[2] ერთი და იგივე აზრი და შეხედულება შესაძლებელია იყოს როგორც ცრუ, ისე ჭეშმარიტი. ასე რომ, აქ შესაძლებელია ხან შეცდომის და ხან ჭეშმარიტების თქმა. ხოლო იმ საგნების შესახებ, რომლებიც სხვადასხვაგვარად არ არსებობენ, არ შეიძლება ერთი და იგივე აზრი ხან ჭეშმარიტი და ხან მცდარი იყოს, არამედ ერთი მსჯელობა აქ ყოველთვის ჭეშმარიტია, მეორე კი ყოველთვის მცდარი.

რა არის არსებობა ან არარსებობა, ან ჭეშმარიტება და სიცრუე მარტივ საგნებში? ისინი არ არიან შეკავშირებულნი, რომ არსებობდნენ შეკავშირებისას და არ არსებობდნენ დაშლისას, როგორიცაა თეთრი ხე, ან დიაგონალის არათანაფარდობითობა. ჭეშმარიტებას და სიცრუეს მათთან ერთი და იგივე მნიშვნელობა არა აქვს და როგორც ჭეშმარიტება არაა აქ იგივე, ასევე არსებაც. აქ ჭეშმარიტებას და სიცრუეს მაშინ ვიღებთ, როდესაც შევეხებით ან გამოვთქვამთ აზრს საგნების შესახებ. რადგან დადასტურება და თქმა ერთი და იგივე არაა. და საგნები არ გვეცოდინება, თუ არ შევეხეთ მათ. რადგან არსებულის მიმართ შეცდომა შეუძლებელია ან შეიძლება, მაგრამ შემთხვევით. ასევე შეუძლებელია შეცდომა მარტივ არსებათა მიმართ. ყველა ისინი არსებობენ სინამდვილეში და არა შესაძლებლობაში, წინააღმდეგ შემთხვევაში ისინი წარმოიშვებოდნენ და მოისპობოდნენ. ასე არსებული არც წარმოიშობა და არც მოისპობა, რადგან ის რაიმესაგან უნდა წარმოიშვას. იმათ მიმართ, რომლებიც რაიმე კონკრეტულს წარმოადგენენ და სინამდვილეში არსებობენ, შეცდომა შეუძლებელია, არამედ შეიძლება მათი მოაზრება ან არა. ჩვენ ვიკვლევთ მათ არსებობას, და არა იმას, თუ როგორი არიან ისინი. რაც შეეხება არსებობას, როგორც ჭეშმარიტებას და არარსებობას, როგორც სიცრუეს, ჭეშმარიტება მაშინ გვაქვს, თუ გვაქვს ერთი და კავშირი და შეცდომა, თუ ეს კავშირი არაა. ერთი, როგორც არსებული ასე არსებობს, თუ არა და ის არ არსებობს, საერთოდ. ჭეშმარიტება კი არის ამის მოაზრება. 1052a

შეცდომა არის არა სიცრუე, არამედ უცოდინარობა, რომელიც არ ჰგავს სიბრმავეს, რადგან სიბრმავე აზროვნების უნარის არქონებას ჰგავს. ცხადია, შეცდომა შეუძლებელია უძრავი საგნების მიმართაც, თუ მათ ვინმე არ აღიქვამს, როგორც უძრავთ, გარკვეულ დროში. მაგალითად, თუ სამკუთხედს მოვიაზრებთ, როგორც უცვლელს, მისი კუთხეების ჯამი არ შეიძლება ხან მოგვეჩვენოს ორი სწორი კუთხის ტოლად, ხან კი არა, რადგან ის ამ შემთხვევაში ცვალებადი იქნებოდა, არამედ ის შეიძლება მოვიაზროთ ხან არსებულად, ხან არა. მაგალითად, რომელიღაც პირველი ლუწი რიცხვი ან არ არსებობს, ან ზოგან არსებობს და ზოგან კი არა. არც რიცხობრივად ერთზე[3] შეიძლება ამის თქმა, რომ ის ხან ასეთია, ხან კი არა, არამედ მუდამ ერთსა და იმავე მდგომარეობაში მყოფის მიმართ, როგორც ასეთზე, შეიძლება ხან შეცდომის, ხან ჭეშმარიტების თქმა.

# წიგნი მეათე

## თავი პირველი

„ერთის“ მნიშვნელობის შესახებ უკვე ვთქვით ზემოთ, სადაც ამ საკითხზე ვმსჯელობდით. თავისთავადი და არაშემთხვევითი ერთის მნიშვნელობათაგან ძირითადია ოთხი. მისი პირველი მნიშვნელობაა უწყვეტობა არა შეხებით ან რაიმეთი შეკავშირებით, არამედ მარტივად, ან, უმეტესად, მისივე ბუნებით. ამათგან ყველაზე მეტად ერთი და პირველია ის, რასაც დაუშლელი და უმთავრესად, მარტივი მოძრაობა აქვს. შემდეგ ასეთია და უფრო მეტადაც კი, მთელი და რაიმე ფორმისა და სახის მქონე. განსაკუთრებით კი ის, რომელიც ასეთია არა იძულებით, მაგალითად, წებოთი, თასმებით ან ლურსმნებით დაკავშირების გამო, არამედ ბუნებრივად, და იმის გამო, რომ თავის თავშივე აქვს უწყვეტობის მიზეზი. ასეთია ადგილისა და დროის მიხედვით ერთი და დაუშლელი მოძრაობა.

ამრიგად, ცხადია, რომ პირველ ყოვლისა, სიდიდით ერთი ის იქნება, რასაც ბუნებრივად აქვს პირველი საწყისი თავდაპირველი მოძრაობისა, როგორიცაა სივრცეში გადაადგილება წრიული მოძრაობის სახით. ზოგი ასეა ერთი, უწყვეტი და მთელი, ზოგს კი ცნება აქვს ასეთი. ასეთები არიან ისინი, რომელთა შესახებ ერთი აზრი გვაქვს და რომლებიც უწყვეტნი არიან. უწყვეტი კი შეიძლება იყოს ან რიცხვით, ან სახით. რიცხვით უწყვეტია თვითეული კონკრეტული საგანი, სახით — შემეცნებისა და ცოდნისათვის დაუშლელი. ამრიგად, სუბსტანციათა ერთიანობის მიზეზი, უპირველესად ყოვლისა, ერთია.

მაშასადამე, ერთს შემდეგი მნიშვნელობები აქვს: ბუნებით უწყვეტი მთელი, კონკრეტული საგანი და ზოგადი. თვითეული ამათგანი კი ერთია ან მოძრაობით, ან აზროვნებით, ან ცნებით დაუშ- 1052b
ლელობის გამო. ყურადღება უნდა მიექცეს იმას, რომ ამავე გაგებით ვერ ვიმსჯელებთ ერთის თვისებებსა, არსებასა და ცნებაზე. ერთს ზემოაღნიშნული მნიშვნელობა აქვს და თვითეული მათგანი

ნიშნავს ერთის რომელიმე ამ სახით არსებობას. ერთის არსება ან
რომელიმე ამათგანია, ან სხვა რამე, რომელიც სახელწოდებით
უფრო მეტად უახლოვდება ერთს, ხოლო შესაძლებლობით —
ელემენტსა და მიზეზს, თუ საგნების განსაზღვრებისას საჭიროა მათი
ცნების დადგენაც, მაგალითად, ცეცხლი არის და არც არის ელემენ-
ტი. აგრეთვე ცეცხლი თავისთავად განუსაზღვრელიცაა და სხვა ამ-
დაგვარიც, რადგან ერთი და იგივე არაა ცეცხლად და ელემენტად
ყოფნა, არამედ როგორც საგანი და ბუნება, ის ელემენტია, მაგრამ
სიტყვა „ერთი“ მის შემთხვევით თვისებებს ნიშნავს, რაც ახასია-
თებს მას, როგორც პირველად არსებულს. იგივე ითქმის მიზე-
ზის, ერთისა და ყველა სხვა ამგვარის შესახებ. ამრიგად, ერთად
ყოფნა არის დაუნაწევრებლად ყოფნა, ისევე როგორც კონკრეტულ
საგნად ყოფნა, რომელიც დამოუკიდებელია ან ადგილის, ან ფორმის,
ან განსჯის თვალსაზრისით, რომელიც დაუნაწევრებელი მთელია
და თვითეული გვარისა და უფრო მეტად რაოდენობის საზომია.
მისი მნიშვნელობა აქედან სხვა სფეროებზეც ვრცელდება.

ზომა კი არის ის, რითაც რაოდენობას შევიცნობთ, ხოლო
რაოდენობის, როგორც რაოდენობის, შეცნობა შეიძლება ერთით
და რიცხვით. ყოველგვარ რიცხვსაც ერთით შევიცნობთ და ის
პირველი საზომი, რომლითაც რაოდენობა შეიცნობა, არის ერთი.
მაშასადამე, რიცხვის, როგორც რიცხვის, საწყისია ერთი. ამიტომ
სხვაგანაც საზომია ის, რასაც პირველად შევიცნობთ. ამრიგად,
ყველაფრის, როგორც სიგრძის, ისე სიგანის, სიღრმის, სიმძიმის და
სისწრაფის საზომი არის ერთი. სიმძიმე და სისწრაფე დაპირისპირე-
ბულ მოვლენებსაც საერთო აქვთ, თვითეულ მათგანს კი ორი
მნიშვნელობა აქვს. მაგალითად, მძიმე ეწოდება, როგორც ნების-
მიერი სიმძიმის მქონე საგანს, ისე დიდი სიმძიმის მქონეს. ასევე
სწრაფია, როგორც ნებისმიერად, ისე უაღრესად სწრაფად მოძრავი
საგანი. რადგან როგორც სისწრაფე აქვს ნელ საგანს, ისე სიმძიმე —
მსუბუქს. ყველა ამათი საზომი და საწყისი არის რაღაც ერთი და
დაუნაწევრებელი. ასევე ხაზებში ვსარგებლობთ ფუტით[1], როგორც
განუყოფელით. ამრიგად, ყველგან საზომად აღებულია რაღაც
ერთი და დაუნაწევრებელი, რაც მარტივია ან თვისებებით, ან რაო-
დენობით და რომელსაც, როგორც ჩანს, ვერც გამოვაკლებთ რაიმეს
და ვერც მივუმატებთ. ისაა ზუსტი საზომი. საზომთა შორის
1053a ყველაზე ზუსტია რიცხვი. საერთოდ, ყველგან საზომად გამოყენე-
ბულია ყოველმხრივ დაუნაწევრებელი ერთი, რომელიც სხვა სფე-
როებშიაც ნიმუშადაა აღებული. სტადიიდან[2] და ტალანტიდან[3] და
საერთოდ, მსხვილი ერთეულებიდან და მოზრდილი სიდიდეებიდან



უფრო ადვილად და შეუმჩნევლად შეიძლება მიმატებაც და გა-
მოკლებაც, ვიდრე მცირედან. ამიტომ იმას, რომლის მიმართ შეგრძ-
ნებით შეუძლებელია ამის გაკეთება[4], ყველანი თვლიან როგორც
სისველის, ისე სიმშრალის, სიმძიმის და სიდიდის საზომად. ჩვენ კი
ჩვენ თავს მაშინ ვთვლით რაოდენობის მცოდნედ, როდესაც ამ
საზომით შევიცნობთ მას. მოძრაობასაც მარტივი და უსწრაფესი
მოძრაობით შევიცნობთ. იმას ხომ უმცირესი დრო სჭირდება.
ამიტომაც ასტრონომიაში ასევე ერთია საწყისი და საზომი. რად-
გან საზომად ვიღებთ ცის თანაბარ და უსწრაფეს მოძრაობას, რომ-
ლის მიხედვით ვმსჯელობთ ყოველივე სხვაზე. ასევე მუსიკაში
უმცირესი ინტერვალია დიეზი[5], ენაში საწყისი ბგერა. ამგვარად,
ყოველივე ეს რაღაც ერთია, მაგრამ არა რაღაც ზოგადის მნიშვნე-
ლობით, არამედ როგორც ზემოთა ვთქვით[6]. მაგრამ საზომი ყოველ-
თვის არაა რიცხვით ერთი, არამედ ზოგჯერ მეტია, როგორც დიეზ-
სათვის ასეთია ორი არა სმენის, არამედ ცნების მიხედვით და ამი-
ტომ ბგერებშიც საზომი ერთზე მეტია. კვადრატის დიაგონალი,
გვერდები და ყოველგვარი სიდიდე, საერთოდ, ორით იზომება. მაგ-
რამ ყოველივეს საზომი მაინც ერთია, საიდანაც შევიცნობთ, თუ
რისგან შედგება არსება, იქნება ეს რაოდენობრივი, თუ სახეობრივი
თვალსაზრისით. ერთი დაუყოფელია, რადგან პირველი ყველგან
დაუყოფელია. მაგრამ ყოველივე ერთნაირად არაა დაუყოფელი,
მაგალითად, ფუტი და ერთი, არამედ ერთი მთლიანად დაუყოფე-
ლია, მეორე კი — შეგრძნებებისათვის, როგორც უკვე ვთქვით. ასე-
ვეა დაყოფადი ყოველი უწყვეტი.

საზომი ყოველთვის იმავე გვარისაა, რომლის საზომიც ისაა.
სიდიდეებისთვის ის სიდიდეა, სიგრძეებისთვის — სიგრძე, სიბრ-
ტყეებისთვის — სიბრტყე, ბგერისათვის — ბგერა, სიმძიმეებისათ-
ვის — სიმძიმე, ერთეულებისათვის — ერთი. ეს ასე უნდა გავიგოთ
და არა ისე, რომ რიცხვი რიცხვების საზომად გამოვაცხადოთ. ასე
უნდა მოვქცეულიყავით იმ შემთხვევაში, თუ ანალოგიური მდგო-
მარეობა იქნებოდა. მაგრამ აქ ანალოგიური მდგომარეობა კი არაა,
არამედ ისეთი, რომ ერთეულების საზომად თვლიდნენ ერთეულებს
და არა ერთს. რიცხვი კი ერთეულების სიმრავლეა. ცოდნას და
შეგრძნებასაც საგნების საზომად იმიტომ ვთვლით, რომ მათი სა-
შუალებით რაღაცას შევიცნობთ, თუმცა თვითონ მეტად იზომებიან,
ვიდრე სხვას ზომავენ. აქ ისეთივე მდგომარეობაა, როგორც ჩვენ
სხვისი გაზომვისას გაგვეგო ჩვენი სიმაღლეც, როდესაც ეს საზომი[7]
ამდენზე და ამდენზე მოგვწვდა. პროტაგორას აზრით კი, ადამი-
ანია ყველაფრის საზომი, იქნება ეს შემმეცნებელი, თუ შემგრძნებ- 1053b

ადამიანი, რადგან ადამიანს ხან შეგრძნება აქვს, ხან კი ცოდნა, რასაც ჩვენ სუბსტანციათა საზომად ვთვლით. მაგრამ, როგორც ჩანს, ისინი ჩვენ არაფერს განსაკუთრებულს არ გვეუბნებიან.

ამრიგად, ერთი, თუ განვსაზღვრავთ მას, ცხადია, არის რაღაც საზომი, უმთავრესად რაოდენობისა, შემდეგ კი თვისობრიობისაც. ცხადია, რომ ის დაუყოფელია, პირველ რიგში, რაოდენობის მიხედვით, შემდეგ თვისობრიობის მიხედვით, ამიტომაც ერთი დაუყოფელია ან საერთოდ, ან რამდენადაც ის ერთია.

## თავი მეორე

უნდა ვიკვლიოთ თუ რას წარმოადგენს არსება და ბუნება, როგორც ვიკვლევდით წიგნში „პრობლემების შესახებ“ საკითხს იმის შესახებ, თუ რა არის ერთი და რა უნდა დავადგინოთ მის შესახებ. არსებობს თუ არა თავისთავადი ერთი, როგორც რაღაც სუბსტანცია. როგორც ამბობდნენ ჯერ პითაგორელები და შემდეგ პლატონი, თუ მას რაღაც სხვა სუბსტრატი აქვს? როგორ უნდა ვიმსჯელოთ მის შესახებ ბუნებისმეტყველებზე უფრო გასაგებად, რომელთაგან ერთნი ამტკიცებენ, რომ ერთი არის რაღაც მეგობრობაო, მეორენი— ჰაერიო, მესამენი კი ასეთად განუსაზღვრელს აცხადებდნენ. თუ ზოგადი არ შეიძლება იყოს რაიმე სუბსტანცია, როგორც ეს აღვნიშნეთ სუბსტანციისა და არსებულის შესახებ მსჯელობისას, და არც ამ სუბსტანციას შეუძლია იარსებოს, როგორც ერთმა სიმრავლისაგან დამოუკიდებლად, რადგან ის ზოგადია? თუ ზოგადი მხოლოდ კატეგორიაა, არც „ერთი“ უნდა იყოს ასეთი, რადგან „არსებული“ და „ერთი“ ყოველივეზე ზოგადად ითქმის, ასე რომ, თუ გვარები არ არიან რაღაც სხვებისაგან დამოუკიდებელი სუბსტანციები, არც ერთიანი შეიძლება იყოს გვარი იმავე მიზეზების გამო, რომლითაც ასეთი არ შეიძლება იყოს არც არსებული და არც სუბსტანცია. ასეთივე მდგომარეობა უნდა იყოს აუცილებლად ყველა სხვა შემთხვევაშიც. რამდენი მნიშვნელობაც აქვს „არსებულს“, იმდენივე — „ერთს“, ასე რომ, როგორც თვისობრიობას, ასევე რაოდენობას აქვს რაღაც ერთი და ბუნება. ცხადია, რომ საერთოდ, საძიებელია, თუ რა არის ერთი ისევე, როგორც არსებული და არაა საკმარისი თქმა იმისა, რომ მისი[1] ბუნება ასეთივეა. ფერებში ერთი არის ერთი რომელიმე ფერი, მაგალითად, თეთრი, ყოველი სხვა ფერი მისგან და შავი ფერისაგან უნდა იყოს წარმოშობილი. შავი არის თეთრი ფერის დაკლება, როგორც სიბნელე არის სინათლის



დაკლება; ასე რომ, თუ ფერები არსებულია, მაშინ არსებული
იქნება რაღაც რიცხვი, თუმცა როგორც რაღაცის რიცხვი. ცხადია,
რომ ფერებიც და ერთიანიც რაღაც ერთია, როგორც, მაგალითად,
თეთრი. ასევე, თუ არსებული არის მელოდია, მაშინ ის რაღაც
რიცხვი იქნებოდა, ოღონდ დიეზების რიცხვი, თუმცა მისი არსება
რიცხვი არ იქნებოდა[2]. მაშინ ერთიც იქნებოდა რაღაც, რომლის
არსება იქნებოდა არა ერთი, არამედ დიეზი, ასევე, თუ ბგერებიც,
როგორც ელემენტები, რაღაც რიცხვს წარმოადგენენ, მაშინ ერთი 1054a
ბგერა იქნებოდა და თუ ეს სწორხაზოვანი ფიგურებია და ფიგურე-
ბის არსება — რიცხვია, მაშინ ერთი სამკუთხედი იქნებოდა. ასევე
უნდა ვიმსჯელოთ სხვა გვარებზეც. როგორც განცდებს, ისე თვისე-
ბებს, რაოდენობებს და მოძრაობებსაც აქვთ რიცხვი და რაღაც
ერთი, მაგრამ ის არაა მათი არსება[3]. ასეთივე მდგომარეობა
უნდა იყოს სუბსტანციებშიც, რადგან ეს ასეა ყველგან.

ცხადია, რომ ერთი ყოველ გვარში რაღაც ბუნებას წარმოადგენს, მაგრამ თვით იგი არაა არაფრის ბუნება. როგორც ფერებში უნდა დავძებნოთ ერთი თავისთავადი ფერი, ასევე სუბსტანციებშიც უნდა ვეძიოთ ეს ერთი. რომ ერთი და არსებული როგორღაც ერთსა და იმავეს გამოხატავს, ცხადია იქიდან, რომ ერთნაირად გამოდგება ყველა კატეგორიისათვის, ისე რომ არ განეკუთვნება არც ერთ მათგანს. ის არაა არც საგანი, არც თვისება, არამედ ისეთივეა როგორც არსებული. და „ერთი ადამიანი“ სხვას არას ნიშნავს „ადამიანის“ გარდა. ისევე როგორც არსება არ არსებობს კონკრეტული საგნის თვისებისაგან ან რაოდენობისაგან დამოუკიდებლად და ნიშნავს იმავეს, რასაც „ერთად ყოფნა“ და „კონკრეტულ საგნად“ ყოფნა.

## თავი მესამე

ერთი და მრავალი ერთმანეთს მრავალმხრივ უპირისპირდება. ამ დაპირისპირების პირველი სახეა დაუშლელი და დაშლადი, რომელთაგან დასაშლელი და დაშლადი არის რაღაც სიმრავლე, ხოლო დაუშლელი და დასაშლელი კი ერთი. დაპირისპირება ოთხგვარია, სადაც ერთი მხარე მეორის უარყოფაა. წინააღმდეგობა შეიძლება იქაც იყოს, სადაც არაა არც დაპირისპირება და არც მიმართება. წინააღმდეგობებზე მსჯელობის საშუალებით ნათელი გახდება აგრეთვე ერთის მნიშვნელობაც ანუ დაყოფილიდან ნათელი გახდება დაუყოფელი, აგრეთვე ის, თუ რატომაა შეგრძნებადი უფრო მეტად სიმრავლე და დაყოფადი, ვიდრე დაუყოფადი. სიმრავლე

თავისი ცნებით დაუყოფელზე წინ დგას შეგრძნების თვალსაზრისით. ერთი, როგორც ეს მოვხაზეთ მსჯელობაში წინააღმდეგობის შესახებ, იგივეობრივია, მსგავსი და ტოლი. სიმრავლე კი სხვაა, განსხვავებული და არატოლი.

„იგივეობრივსაც“ მრავალი მნიშვნელობა აქვს. ზოგჯერ მასზე ვლაპარაკობთ რიცხობრივი თვალსაზრისით, ზოგჯერ კი, როგორც რიცხვობრივი, ისე ცნების თვალსაზრისით. მაგალითად,
1054b შენ შენს თავთან იგივეობრივი ხარ ფორმითაც და მატერიითაც. ზოგჯერ იმ აზრით, რომ პირველადი სუბსტანციის ცნება ერთია, როგორც ტოლი სიგრძის ხაზები ცნებით იგივე არიან და როგორც ტოლი არიან ტოლფერდა ოთხკუთხედები, რომელთა ტოლობა ერთობაში გადადის.

„მსგავსება“ გვაქვს მაშინ, თუ საგნებს სახე ერთი აქვთ, მაგრამ მარტივად ერთნი არ არიან და არც საფუძველში მყოფი მატერიით განუსხვავებელნი. როგორც დიდი ოთხკუთხედი მსგავსია პატარა ოთხკუთხედისა და როგორც მსგავსნი არიან არათანაბარი სწორი ხაზები. პირველნი მსგავსნი არიან უშუალოდ, ესენი კი არაუშუალოდ. ერთი და იმავე სახის ფარგლებში შეიძლება გვქონდეს მეტ-ნაკლებობა ისე, რომ არ გვქონდეს თავისთავად მეტი ან ნაკლები. მაგრამ თუ მოვლენები თვისებებითაც და სახითაც ერთნი არიან, მაგალითად, მეტად თეთრი ან ნაკლებად თეთრი, მაშინ ვამბობთ, რომ ისინი მსგავსნი არიან, რადგან სახით ერთნი არიან. აგრეთვე მაშინ, როდესაც საგნები უფრო მსგავსნი არიან, ვიდრე განსხვავებულნი ან საერთოდ, ან იმ თვისებების მიხედვით, რომელიც ჩვენთვისაა მისაწვდომი, მაგალითად, ვერცხლზე ვამბობთ, რომ თუთიის მსგავსია, რადგან თეთრია, ოქროს კი ვამსგავსებთ ცეცხლს, რადგან მოყვითალო-მოწითალო ფერისაა.

„სხვა“ და „განსხვავებულსაც“ მრავალი მნიშვნელობა აქვთ. პირველი: „სხვას“ უპირისპირდება „იგივე“ და მოვლენები ან მთლიანად „სხვა“, ან მთლიანად „ერთი და იგივე“ არიან. მეორე, როდესაც მოვლენებს არც ცნება და არც მატერია არა აქვთ ერთი და იგივე, ამიტომაც შენ სხვა ხარ და შენი მეზობელი სხვაა. მესამე: როგორც ამას ადგილი აქვს მათემატიკაში.

ამრიგად, „იგივე“ და „სხვა“ ყოველთვის იხმარება იმათ მიმართ, რაც ან ერთია, ან არსებული. „იგივე“ არ იხმარება არარსებულის მიმართ, არამედ მხოლოდ არსებულის მიმართ. არაიგივე კი იხმარება არარსებულის მიმართაც. ასე უპირისპირდება ერთმანეთს „სხვა“ და „იგივე“. „განსხვავება“ კი სულ სხვაა, ვიდრე „სხვად ყოფნა“,



რადგან „სხვად ყოფნისას“ არაა აუცილებელი რაიმეთი „სხვად ყოფნა“.

ყოველი არსებული ან სხვაა, ან იგივე. ხოლო რაიმესაგან განსხვავება ნიშნავს რაიმეთი განსხვავებას, ამ შემთხვევაში, აუცილებელია იგივეობრივი იყოს ის, რითაც მოვლენები ერთმანეთისაგან განსხვავდებიან. ეს იგივეობრივი კი არის ან გვარი ან სახე, რადგან ყოველი განსხვავება არის ან გვარეობრივი, ან სახეობრივი. განსხვავება გვარით მაშინ გვაქვს, როდესაც საგნებს არა აქვთ საერთო არც მატერია და არც ერთმანეთში გადადიან. მაგალითად, ისინი, რომლებიც სხვადასხვა კატეგორიას ეკუთვნიან, ხოლო სახით განსხვავებულნი ერთი და იმავე გვარისა არიან. გვარი არის არსებითი იგივეობა, არსებული ერთმანეთისაგან განსხვავებულ საგნებში. დაპირისპირებულნი კი განსხვავებულნი არიან და დაპირისპირებაც რაღაც განსხვავებაა. რომ ჩვენ ეს სწორად დავადგინეთ, ნათელი გახდება ინდუქციით, რადგან ყველა განსხვავებულში იგივეობრივიც ჩანს, არიან რა ისინი არა მხოლოდ განსხვავებული, არამედ სხვა გვარისაც, თუმცა შედიან ერთი კატეგორიის ფარგლებში. ასე რომ, ერთი და იგივე გვარში შედიან გვარით იგივეობრივნი, 1055a
სხვა ადგილას კი განვსაზღვრეთ, თუ რომელი საგნებია გვარით განსხვავებული ან იგივეობრივი.

## თავი მეოთხე

რადგან ერთმანეთისაგან განსხვავებულნი მეტ-ნაკლებად განსხვავდებიან, ამიტომ მათ შორის უნდა არსებობდეს მაქსიმალური განსხვავებაც, რასაც მე წინააღმდეგობას ვუწოდებ. რომ უნდა არსებობდეს ასეთი განსხვავება, ამას ინდუქცია ცხადყოფს. საგნებს, რომლებიც ერთმანეთისაგან გვარით განსხვავდებიან, ერთმანეთში გადასასვლელი გზა არ აქვთ, ერთმანეთისაგან დიდად არიან დაშორებული და მათი შედარებაც კი შეუძლებელია. სახით განსხვავებულნი კი წარმოშობილი არიან უკიდურესად დაპირისპირებული საწყისებიდან, რომელთა შორის მანძილიც დიდია, ასე რომ, ისინიც დაპირისპირებულთ განეკუთვნებიან. გვარში უდიდესი სხვაობა არის დასრულებული სხვაობა, უდიდესია ის სხვაობა, რომლის უმეტესი არ არსებობს და დასრულებულია ის, რომლის გარეშე რაიმეს დაშვება შეუძლებელია. დასასრული აქვს დასრულებულ განსხვავებას. როგორც ყველა სხვა შემთხვევაში, დასრულებულად იწოდება ის, რასაც დასასრული აქვს, ხოლო დასასრულს იქით არაფერია, რადგან ისაა საზღვარი და მოიცავს

ყოველივეს. მაშასადამე, დასასრულს იქით აღარაფერია და სრულს არც რაიმე ესაჭიროება. აქედან ცხადია, რომ დაპირისპირება არის დასრულებული განსხვავება.

„დაპირისპირებული“ მრავალი მნიშვნელობით იხმარება და იმდენი დასრულებული წინააღმდეგობა არსებობს, რამდენი წინააღმდეგობაც შეიძლება არსებობდეს, საერთოდ, მოვლენებში. თუ ეს ასეა, ცხადია, რომ ერთს არ შეიძლება ბევრი რამ უპირისპირდებოდეს, არც კიდურზე უფრო მეტად კიდური რაიმე შეიძლება იყოს და არც მანძილს ორზე მეტი კიდე შეიძლება ჰქონდეს. საერთოდ, წინააღმდეგობა, როგორც განსხვავება, არსებული ორ მოვლენას შორის, დასრულებული განსხვავებაა. აუცილებელია, რომ დაპირისპირებულთა სხვა განსაზღვრებანიც ჭეშმარიტნი იყვნენ. ყველაზე მეტი განსხვავების შემცველია დასრულებული განსხვავება, რადგან როგორც გვარობრივი, ისევე სახეობრივი განსხვავების იქით არ არსებობს სხვა სხვაობა. დამტკიცდა, რომ ერთი გვარის ფარგლებს გარეთ არ არსებობს სხვაობა, რადგან ეს უდიდესი სხვაობაა. თვით გვარში კი ყველაზე დიდი განსხვავება არსებობს დაპირისპირებულთა შორის. მათ შორის უდიდესი განსხვავება დასრულებული განსხვავებაა. ერთი და იმავე სუბსტრატის საფუძველზე უკიდურესი განსხვავება ანუ წინააღმდეგობა წარმოიშობა, რადგან დაპირისპირებულთ ერთი და იგივე მატერია აქვთ. უდიდესი სხვაობა არსებობს ერთი უნარის ფარგლებშიც. ერთი გვარის ფარგლებში დასრულებული განსხვავება უდიდესი განსხვავებაა, რასაც ერთი მეცნიერება სწავლობს. დაპირისპირების პირველი სახეა ქონება და ნაკლი, მაგრამ არა ყოველგვარი ნაკლი, რადგან ნაკლს მრავალი მნიშვნელობა აქვს, არამედ ის, რომელიც დასრულებულია. ყველა სახის დაპირისპირებანი კი მასზე დაიყვანება ან იმიტომ, რომ მათ ეს თვისებები აქვთ, ან აწარმოებენ მათ, ან შეუძლიათ აწარმოონ, ან მიტომ, რომ იღებენ და კარგავენ ან ამ, ან სხვა წინააღმდეგობებს. ესენი კი არიან შემდეგი: დაპირისპირება, ნაკლი, წინააღმდეგობა და მიმართება. ამათგან პირველი დაპირისპირებაა.
1055в დაპირისპირებულ წევრთა შორის არაფერი არ იმყოფება, აქედან კი ცხადია, რომ უარყოფა და დაპირისპირება ერთი და იგივე არაა. ნაკლიც რაღაც უარყოფაა, რადგან ან სრულიად არ შეუძლია რაიმეს ქონება, ან ის, რაც უნდა ჰქონოდა ბუნებრივად საგანს, არა აქვს, რადგან ან მთლიანად დაკარგა ის, ან რაიმე მიმართებაში. ესეც მრავალი აზრით იხმარება, როგორც ეს ჩვენ სხვაგან გავარჩიეთ. ასე რომ, არქონებაც რაღაც უარყოფაა, დაკავშირებული ან განსაზღვრების შეუძლებლობასთან ან სუბსტრატთან. მაშასადამე, დაპი-



რისპირებულთა შუა არაფერი არ იმყოფება. ნაკლში კი არის რაღაც ასეთი, რადგან ყოველივე ან ტოლია ან არატოლი. მაგრამ ტოლი ან არატოლი არსებობს არა ყველგან, არამედ მხოლოდ საერთო სუბსტრატის პირობებში.

თუ მატერიალური საგნების წარმოშობა მოწინააღმდეგე მხარეებიდან ხდება, ისინი წარმოიშობიან ან სახიდან, ან სახის ქონებიდან. ანდა სახეთა და ფორმათა არ ქონებიდან. ამგვარად, ცხადია, რომ ყოველგვარი წინააღმდეგობა „ნაკლია“, მაგრამ ყოველი ნაკლი არაა წინააღმდეგობა. ამის მიზეზი კი ისაა, რომ „ნაკლს“ მრავალი მნიშვნელობა აქვს. მოწინააღმდეგენი კი ისინი არიან, რომლებიც ცვლილების კიდურ წევრებს წარმოადგენენ. ეს კი ცხადია ცდით. ყოველგვარი წინააღმდეგობა არის წინააღმდეგობის მეორე მხარის არქონება, მაგრამ ის ყველგან ერთნაირი არაა. უტოლობა ტოლობის ნაკლია, განსხვავება — მსგავსების, ბოროტება — სიკეთის. აქ ისეთივე განსხვავებაა, როგორც უკვე ვთქვით. ერთ შემთხვევაში არსებობს მხოლოდ მოვლენა, რომელსაც რაღაც აკლია, მეორე შემთხვევაში არა აქვს როდისმე ან სადმე, მაგალითად, გარკვეულ ასაკში, ან უმთავრესად, ან მთლიანად. ამიტომაც ერთ შემთხვევაში არსებობს შუალედი საფეხურები: მაგალითად, არსებობს ისეთი ადამიანი, რომელიც არც კეთილია, არც ბოროტი. ზოგჯერ კი ასეთი შუალედი არ არსებობს და აუცილებელია მოვლენა ან ლუწი იყოს ან კენტი. ამას გარდა, ერთ შემთხვევაში არსებობს განსაზღვრული სუბსტრატი, სხვა შემთხვევებში კი არა. ასე რომ, ცხადია, წინააღმდეგობის ერთ-ერთი სახე არის ნაკლი. საკმარისია გვქონდეს წინააღმდეგობის პირველი გვარი, როგორიცაა ერთი და მრავალი, რომ ყოველივე სხვა მასზე დავიყვანოთ.

## თავი მეხუთე

რადგან წინააღმდეგობის ერთი მხარე მეორეს უპირისპირდება, ამიტომ გასარკვევია, თუ როგორ უპირისპირდება ერთი მრავალს და ტოლი — დიდსა და მცირეს. დაპირისპირებულთა მიმართ ჩვენ ყოველთვის ვსვამთ კითხვას: რა არის ეს? თეთრი თუ შავი? ან თეთრია თუ არათეთრი? მაგრამ ზემოხსენებული ჰიპოთეზიდან ამოსულნი არა ვკითხულობთ: ადამიანია თუ თეთრი, ან ვინ შემოვიდა, კლეონი თუ სოკრატე? ამის კვლევა არაა აუცილებელი არც ერთ გვარში. ესეც იქიდან გამომდინარეობს, რომ დაპირისპირებულნი არ შეიძლება ერთდროულად არსებობდნენ, რასაც ვიყენებთ ამ შემთხვევაშიც იმის დასამტკიცებლად, რაც თავდაპირველად

1056a ვთქვი. სასაცილო იქნებოდა წინააღმდეგობის ერთდროულად არსე-
ბობა. ეს რომ დაგვეშვა, კვლავ მივიღებდით ანტითეზას, ერთია ის
თუ მრავალი? ე. ი. ორივე მოვიდა, თუ ერთ-ერთი მათგანი? რად-
გან დაპირისპირებულ წყვილში პასუხი ყოველთვის ერთ-ერთ
მხარეს გულისხმობს და ჩვენც ვკითხულობთ: რომელია ის, დიდი,
მცირე, თუ ტოლი? ან როგორ უპირისპირდება ტოლი მათ? ის არ
უპირისპირდება წინააღმდეგობის არც ერთ-ერთ მხარეს და არც
ორივეს ერთად. ანდა რატომ უნდა უპირისპირდებოდეს ის უფრო
მეტად დიდს, ვიდრე მცირეს? ამას გარდა, თუ არატოლს უპირის-
პირდება ტოლი, მაშინ ის ბევრისადმი იქნება დაპირისპირებული, და
არა ერთისადმი. თუ არატოლი ერთსა და იმავე დროს ორივეს
ნიშნავს, ის ორივესადმი იქნება დაპირისპირებული. ეს დაბრკოლება
იმათ ეხმარება, რომლებიც ორს არატოლად თვლიან. მაგრამ აქე-
დან გამომდინარეობს, რომ ერთი უპირისპირდება ორს, რაც შეუძ-
ლებელია. ამას გარდა, ტოლი აღმოჩნდება დიდსა და მცირეს
შორის. დაპირისპირება კი არაფრის შუა არაა და ამის შესაძლებ-
ლობა არც მისი განსაზღვრებიდან გამომდინარეობს, რადგან დაბო-
ლოვებული არ არის რაიმეს შუა მოთავსებული. პირიქით, ის
მეტწილად თვითონ შეიცავს რაღაც შუალედს. მაშინ როგორი
დაპირისპირებაა ის, როგორც უარყოფა, თუ როგორც ნაკლი?
მაგრამ ის ვერ იქნება რომელიმე ამათგანი, რადგან რატომ უნდა
იყოს ის უფრო მეტად დიდის მოპირისპირე, ვიდრე მცირესი? და
თუ ორივე შემთხვევაში ეს უარყოფა ნაკლს ნიშნავს, მაშინ კითხვა
„რომელი“ ისმის ორივეს მიმართ და არა ერთ-ერთი მხარის მიმართ,
როგორც, მაგალითად, რომელია ის, დიდი თუ ტოლი? ან რომელია
ის, ტოლი თუ მცირე? ამრიგად, კითხვას ყოველთვის სამი წევრი
აქვს და არაა აუცილებელი, რომ ის ნაკლს ნიშნავდეს, რადგან ტოლი
ყოველთვის არაა ის, რაც არაა დიდი ან მცირე, არამედ ის, რაც
თავისი ბუნებით ასეთი უნდა იყოს.

ტოლია ის, რომელიც არც მეტია, არც ნაკლები, მაგრამ რომე-
ლიც შეიძლება იყოს მეტი ან ნაკლები. ის უპირისპირდება კიდევაც
ორივეს, როგორც ნაკლი და უარყოფა და ამიტომაც მათ შუა
მდებარეობს. ორივე მხარეს უპირისპირდება ის, რაც არც კეთილია,
არც ბოროტი და რომელსაც სახელი არა აქვს, თვითეული მათგანი
მრავალი მნიშვნელობით იხმარება და არა აქვს ერთი რომელიმე
სუბსტრატი, არამედ ისეთია, რომელიც არც თეთრია, და არც შავი.
არც ამას აქვს ერთი სახელი, არამედ ესაა რაღაც გარკვეული ფერი,
სადაც უარყოფას ნაკლის აზრი აქვს. ამ შემთხვევაში საგანი
აუცილებლად უნდა იყოს ან ნაცრისფერი, ან ყვითელი, ან რაიმე
სხვა ამდაგვარი. ასე რომ, სწორი არ არის იმათი კრიტიკა, რომლე-
ბიც ამბობენ, რომ ყოველივეზე შეიძლება ერთნაირად ვიმსჯელოთ
და რომ ფეხსაცმელსა და ხელს შუა არის რაღაც, რაც არაა არც
ფეხსაცმელი და არც ხელი, თუ კეთილსა და ბოროტს შუა არის
რაღაც შუალედი, მაგრამ ეს შედეგი არაა აუცილებელი, რადგან
მოპირისპირე მხარეებს თუ რაღაც შუალედი და მანძილი აქვთ,
ერთდროულად უარიყოფიან. ზოგჯერ კი მათ შორის არ არის განსხ-
ვავება, რადგან ის დაპირისპირებანი, რომლებიც ერთდროულად 1056в
უარიყოფიან, სხვადასხვა გვარებს ეკუთვნიან, ასე რომ, ერთი და
იგივე სუბსტრატი არა აქვთ.

## თავი მეექვსე

ანალოგიური დაბრკოლებები ახლავს თან ერთისა და მრავალის
საკითხს. თუ მრავალი უშუალოდ უპირისპირდება ერთს, აქედან
ზოგიერთი შეუსაბამობა გამომდინარეობს: ამ შემთხვევაში ერთი
მცირე გახდება, რადგან მრავალი მცირეს უპირისპირდება. გარდა
ამისა, ორი ბევრი იქნება, რადგან ორმაგი მრავალკეცია და ორიდან
გამომდინარეობს. ასე რომ, ერთი მცირე იქნება, რადგან რის მი-
მართ უნდა იყოს ორი ბევრი, თუ არა ერთისა და მცირეს მიმართ?
რადგან ერთზე უფრო მცირე რაიმე არ არსებობს. გარდა ამისა, თუ
არსებობს სიგრძით გრძელი და მოკლე, სიდიდითაც უნდა იყოს
მრავალი და მცირე და ის, რაც მეტია, მრავალიც იქნება და რაც
მრავალია, ის მეტიცაა. თუ მნიშვნელობა არა აქვს ადვილად გან-
საზღვრებად უწყვეტს, მცირეც რაღაც სიმრავლე იქნება. ასე რომ,
ერთიც რაღაც სიმრავლე იქნება, თუმცა პატარა. ეს კი აუცილებე-
ლია, თუ ორი მრავალია. ასევე მრავალ საგანზე ვამბობთ, რომ ის
მეტია, მაგრამ უნდა განვასხვავოთ ამათგან წყლის შემთხვევა,
რომელიც შეიძლება მეტი იყოს, მაგრამ არა მრავალი.

დაყოფადზე შემდეგი აზრით შეიძლება ვილაპარაკოთ: ერთი
მხრივ, თუ სიმრავლეს სიჭარბის ხასიათი აქვს ან საერთოდ, ან
რაიმეს მიმართ. ასევე მცირეც სიმრავლეა, მაგრამ ნაკლებობის
თვალსაზრისით, ხოლო რიცხვი მხოლოდ ერთს უპირისპირდება.
ერთსა და სიმრავლეს იმავე მნიშვნელობით ვხმარობთ, როგორც
ამბობენ „ერთი“ და „ერთები“ ან „თეთრი“ და „თეთრი საგნები“,
ან „გამოზომილი“ საზომისა და „გაზომვადის“ მიმართ. ასევე ამბო-
ბენ მრავალკეცზე, რადგან ყოველი რიცხვი, როგორც ერთი, ისე
სიმრავლე, ერთით იზომება და უპირისპირდება ერთს და არა მცი-
რეს. სიმრავლეა ორიანიც, მაგრამ არა იმ გაგებით, როგორც სიმ-
რავლე ჭარბია რაიმეს მიმართ, და არა უბრალოდ, არამედ პირვე-
ლადი სიმრავლის მნიშვნელობით. საერთოდ, ორიანი მცირეა,

რადგან როგორც პირველ სიმრავლეს, მას ნაკლი ახასიათებს. ამი-
ტომაც ანაქსაგორამ არასწორად დაიხია უკან, როდესაც თქვა, რომ
ყველა საგანი ერთნაირად განუსაზღვრელიაო, როგორც სიმრავ-
ლით, ისე სიპატარავით. მაგრამ „სიპატარავის“ მაგივრად „სიმცირე“
უნდა ეთქვა, რადგან ისინი სიპატარავით განუსაზღვრელნი არ
არიან, ხოლო „მცირე“ იწყება არა ერთით, როგორც ზოგიერთი
ამბობს, არამედ ორით.

ერთი და მრავალი ისე უპირისპირდება ერთმანეთს, როგორც
რიცხვებში საზომი და გასაზომი და ამ შემთხვევაშიაც ისე, რო-
გორც რაიმე კონკრეტული რაიმე კონკრეტულს და არა როგორც
რაიმე თავისთავადი რაიმე კონკრეტულს. სხვაგან ჩვენ განვსაზღვ-
რეთ, რომ მიმართება ორი მნიშვნელობით იხმარება: ერთი მხრივ,
როგორც დაპირისპირება, მეორე მხრივ, მაგალითად, როგორც მი-
1057a მართება ცოდნისა შეცნობადისადმი, ე. ი. როგორც რაიმე სხვის
მიმართება ცოდნასთან. ერთი მცირეა რაიმესთან შედარებით, მა-
გალითად, ორთან შედარებით, ამას წინ არა უდგას რა, მაგრამ ის
იმიტომ არაა მცირე, რომ პატარაა, ხოლო სიმრავლე კი რიცხვისა-
თვის რაღაც გვარია. რიცხვი, როგორც სიმრავლე, ერთით იზომება
და როგორღაც უპირისპირდება ერთსაც და რიცხვსაც, მაგრამ არა
როგორც მოპირისპირე, არამედ როგორც ითქვა, მიმართების სახით.
რადგან ერთი ზომაა, მეორე გასაზომი, ამდენად ისინი ერთმანეთს
უპირისპირდებიან; მაგრამ ყოველივე, რაც ერთია, რიცხვი არაა,
მაგალითად, რაიმე განუყოფელი. ასევე ე. წ. ცოდნა შეცნობადის
მიმართ არ იმყოფება ანალოგიურ დამოკიდებულებაში. შეიძლება
გვეფიქრა, რომ ცოდნა არის საზომი, შეცნობადი კი გასაზომი,
საიდანაც გამომდინარეობს, რომ ყოველგვარი ცოდნა შეცნობადია,
მაგრამ ყოველი შეცნობადი ცოდნა არაა, თუმცა ცოდნა შეც-
ნობადით როგორღაც იზომება. რაც შეეხება „სიმრავლეს“, ის არ
უპირისპირდება „მცირეს“ (ამ უკანასკნელს უპირისპირდება „ბევ-
რი“, როგორც „მეტს“ „ნაკლები“) და არც საერთოდ ერთს, არამედ,
როგორცა ვთქვით, ერთი მხრივ, როგორც დაყოფადი განუყოფელს,
მეორე მხრივ კი, როგორც მიმართება, მაგალითად, ცოდნა და შეც-
ნობადი. და თუ საქმე გვაქვს რიცხვთან, მაშინ საზომი ერთი იქნება.

## თავი მეშვიდე

რადგან მოწინააღმდეგე მხარეებს შორის შესაძლებელია რაღაც
შუალედის არსებობა და ზოგს აქვთ კიდევაც ასეთი შუალედი, ამი-
ტომაც აუცილებელია რომ „შუალედი“ მოწინააღმდეგე მხარეთაგან



წარმოსდგეს, რადგან ყველა შუალედი იმავე გვარისაა, რომელთა
შუაც ის მდებარეობს. „შუალედს“ იმას ვუწოდებთ, რადაც გადაიქ-
ცევა პირველად ცვლადი მოვლენა. მაგალითად, თანდათანობით
გადასვლა ყველაზე დაბალი ბგერიდან ყველაზე მაღალზე ხდება
შუალედი ბგერების გავლით. ფერებში კი გადასვლა თეთრიდან შავ-
ზე, ვიდრე შავს მივიღებდით, ხდება თავდაპირველად ალისფერსა
და ნაცრისფერზე გადასვლით. ასევე სხვა შემთხვევებშიც. ერთი
გვარიდან მეორეში გადასვლა კი არ ხდება, და თუ ხდება —
შემთხვევით. მაგალითად, არ ხდება ფერიდან ფორმაზე გადასვლა.
ამრიგად, აუცილებელია, როგორც შუალედი საფეხურების, ისე იმ
მოვლენების არსებობა, რომელთა შორისაც ცვალებადი იმყოფე-
ბა და რომელნიც ერთსა და იმავე გვარს ეკუთვნიან. ყოველი
შუალედი იმყოფება ორ მოწინააღმდეგე მოვლენათა შორის, რად-
გან მხოლოდ ამ დროს ხდება ცვალებადობა. მაშასადამე, შეუძლე-
ბელია შუაში ყოფნა, თუ არა დაპირისპირებულთა შორის. წინა-
აღმდეგ შემთხვევაში ცვალებადობა იქნებოდა არადაპირისპირე-
ბულ მხარეთა შორისაც. სხვადასხვა გვარის მოვლენებს შორის
არავითარი წინააღმდეგობა არ არის, რადგან სწორედ მაშინ გვაქვს
ასეთი ურთიერთობა, როდესაც ერთი მხარის ნებისმიერი ნიშანი
მეორეს ისე ახასიათებს, რომ მათ შუა არაფერი არ იმყოფება.
დანარჩენ დაპირისპირებათაგან ზოგი მიმართებაა, ზოგი ნაკლი, ზო-
გი კი წინააღმდეგობა. იმ მიმართებას, რომელიც არაა დაპირისპი-
რება, არც შუალედი საფეხურები აქვს. ამის მიზეზი ისაა, რომ ის
ერთ გვარს არ ეკუთვნის. მაგალითად, რა უნდა იყოს მოთავსებუ-
ლი ცოდნასა და შეცნობადს შორის? დიდსა და მცირეს კი შუალე- 1057b
დი არა აქვს. ერთსა და იმავე გვარში მოპირისპირე მხარეთა შორის
მყოფი მოვლენები, როგორც დავამტკიცე, აუცილებლად, ამავე
წინააღმდეგობათაგან უნდა იყვნენ შედგენილნი, და მათთან უნდა
ჰქონდეთ რაიმე საერთო გვარი, ან არავითარი. და თუ მათ აქვთ
ასეთი გვარი, რომელიც რაღაც პირველია, წინააღმდეგობასთან
შედარებით, მაშინ პირველი განსხვავება ის დაპირისპირება იქნება,
რომელიც ამ გვარის მოპირისპირე სახეებს ჰქმნის, რადგან სახე
არის გვარი და სახეობითი სხვაობა. მაგალითად, თუ თეთრი და
შავი ერთმანეთს უპირისპირდება, ამათგან პირველი ფერი დამაშო-
რებელი იქნება, მეორე კი დამაკავშირებელი. მაშინ ესენი პირველ
წინააღმდეგობას შექმნიდნენ, რადგან წინააღმდეგობრივი განსხვა-
ვება ყველაზე დიდი განსხვავებაა. ყველა სხვა შუალედი საფეხუ-
რიც გვარისა და სახესხვაობისაგან წარმოსდგება. მაგალითად, ის
ფერი, რომელიც თეთრსა და შავს შუა იმყოფება, წარმოდგება

გვარისაგან, რომელიც ამ შემთხვევაში ფერია და რომელიღაც სახესხვაობისაგან, რომელიც პირველი დაპირისპირება არ არის. წინააღმდეგ შემთხვევაში ყველაფერი ან თეთრი იქნებოდა, ან შავი. მაშ ესენი, რომელიც პირველ დაპირისპირებათა შორის იმყოფებიან, რაღაც სხვას წარმოადგენენ და არა პირველ წინააღმდეგობათ, რომელნიც დამაშორებელი და შემაკავშირებელი სახესხვაობანი არიან. მაშასადამე, უნდა გამოვარკვიოთ ის პირველი წინააღმდეგობა, რომელიც გვარის ფარგლებში იმყოფება და რომლისგანაც წარმოსდგება ამ გვარის შუალედი საფეხურები, რადგან აუცილებელია, რომ ერთი და იმავე გვარის ფარგლებში არსებული სახეები შემდგარი იყვნენ მარტივი ელემენტებისაგან, ან თვითონ იყვნენ მარტივნი, ხოლო თვით წინააღმდეგობანი არ შედგებიან ერთიმეორისაგან, ისინი საწყისებია. მათ შუა მოთავსებული კი ან ყველა უნდა იყოს ასეთი, ან არც ერთი. დაპირისპირებულთაგან კი წარმოიშობა რაღაც, რაც ცვალებადობაშია, ვიდრე მიაღწევდეს ის წინააღმდეგობის ერთ, ან მეორე მხარეს და რომელთანაც შედარებით ის შეიძლება იყოს მეტიც და ნაკლებიც, რადგან ის ამ წინააღმდეგობათა შორის არის მოთავსებული. ამრიგად, ყოველი სხვა შუალედიც შედგენილია. ის, რაც ერთზე მეტია და მეორეზე ნაკლები, შედგენილია როგორღაც იმათგან, რომელთაგანაც ის ერთზე მეტია და მეორეზე კი ნაკლები. რადგან არ არსებობს რაიმე, რომელიც ამ წინააღმდეგობაზე ადრე იქნებოდა. ამიტომ ყველაფერი ის, რაც შუაშია მოთავსებული, წინააღმდეგობათაგან არის წარმოშობილი. ასეთია როგორც დაბალი, ისე დაპირისპირებული და შუალედი საფეხურები. ყველა ესენი წარმოშობილი არიან თავდაპირველი წინააღმდეგობებისაგან.

რომ ერთი და იმავე გვარის ფარგლებში დაპირისპირებულთა შორის მყოფი დაპირისპირებულთაგანვეა წარმოშობილი, ეს ცხადია.

## თავი მერვე

სახით განსხვავებულნი ერთმანეთისგან რაღაცით განსხვავდებიან, რაც ორივე მხარეს უნდა ახასიათებდეს. მაგალითად, თუ ერთი ცხოველი მეორისაგან განსხვავდება სახით, ორივე მაინც ცხოველი უნდა იყოს. ამრიგად, სახით განსხვავებულნი აუცილებლად ერთსა და იმავე გვარში უნდა იმყოფებოდნენ. მე გვარს იმას ვუწოდებ, რაც ორივე მხარეზე ერთნაირად ითქმის, იქნება ის მატერია, თუ
1058a სხვა რამ, და რომლისთვისაც განსხვავებანი შემთხვევითნი არ
არიან. ორივე მხარეს არა მარტო საერთო თვისებები ახასიათებს,



მაგალითად, ცხოველობა, არამედ იგივე ცხოველობა თვითეული მხარისათვის განსხვავებულიც არის. მაგალითად, ერთი ცხენია, მეორე ადამიანი, ამიტომ ეს საერთო ამ ორი მხარისათვის სხვადასხვა სახისაა. ერთ შემთხვევაში ეს თავისთავად ასეთი ცხოველია, მეორეში — ისეთი, ე. ი. ერთი ცხენია, მეორე ადამიანი. ეს განსხვავება არის გვარში არსებული განსხვავება. მე ვგულისხმობ თვით გვარში არსებულ იმ განსხვავებას, რომელიც ამ გვარს სხვად გარდაქმნის. ეს იგივე წინააღმდეგობაა, რაც ცხადი ხდება ცდით.

ამრიგად, დამტკიცდა, რომ ყველაფერი მოწინააღმდეგე მხარეებად არ დაიშლება. წინააღმდეგობას კი ადგილი აქვს ერთსა და იმავე გვარის ფარგლებში, წინააღმდეგობა არის დასრულებული განსხვავება, ხოლო ყოველი განსხვავება რაიმესაგან რაიმეთი განსხვავებას ნიშნავს. მაგალითად, ორივე მხარეს ერთი და იგივე გვარი უნდა ჰქონდეთ. მაშასადამე, ერთი და იმავე კატეგორიის ფარგლებში არსებული წინააღმდეგობა, რომლის მხარეები განსხვავდებიან სახით და არა გვარით, ყველაზე მეტად განსხვავებულნი არიან, რადგან დასრულებული განსხვავება აქვთ და არც ერთდროულად არსებობენ[1].

ამრიგად, წინააღმდეგობა განსხვავებაა, რომელიც არსებობს ერთი გვარის ფარგლებში სახეობრივი განსხვავების სახით და რომლის თვითეული შემადგენელი ნაწილი განუყოფელია[2]. განუყოფელნი ისინი არიან, რომლებიც სახით არ უპირისპირდებიან ერთმანეთს, რადგან დაყოფის დროს, ვიდრე განუყოფელ ნაწილაკებს მივაღწევდეთ, შუალედ საფეხურებში წარმოიშობა წინააღმდეგობა. ასე რომ, ე. წ. გვარში შემავალი სახეები გვარის მიმართ არც იგივეობრივი არიან და არც განსხვავებული. ეს ასეც უნდა იყოს, რადგან მატერია უარყოფით ხდება ნათელი, ხოლო გვარი იმის მატერიაა, რის გვარიც ის არის, მაგრამ არა ჰერაკლიდების გვარის მნიშვნელობით, არამედ როგორც ეს ბუნებაშია[3]. ისინი არ არიან მიმართებაში სხვა გვარის მოვლენებთან, რადგან ამ შემთხვევაში გვარეობრივი განსხვავება გვექნებოდა. ერთ გვარში შემავალი მოვლენები კი გვარით კი არ განსხვავდებიან, არამედ სახით. დაპირისპირება კი იქაა აუცილებელი, სადაც სახესხვაობა გვაქვს. ეს კი ახასიათებთ მხოლოდ ერთი გვარის ფარგლებში მყოფთ.

## თავი მეცხრე

აქ შეიძლება წარმოიშვას კითხვა იმის შესახებ, თუ ქალი კაცისაგან რატომ არ განსხვავდება სახით, თუმცა ქალსა და კაცს შორის

განსხვავება წინააღმდეგობის ხასიათს ატარებს. ქალი და კაცი,
როგორც ცხოველი, სახით არ განსხვავდებიან ერთმანეთისგან.
ეს განსხვავება განეკუთვნება ცხოველს თავისთავად. და არაა ისე-
თივე ტიპის განსხვავება, როგორიც არსებობს სითეთრესა და სიშა-
ვეს შორის, არამედ ახასიათებს მამაკაცსა და ქალს, როგორც ცხო-
ველებს. ეს კითხვა უახლოვდება კითხვას იმის შესახებ, თუ წინა-
აღმდეგობა ერთ შემთხვევაში რატომ ჰქმნის სახესხვაობას,
მეორეში კი არა. მაგალითად, ფეხოსანი და ფრთოსანი ქმნის ასეთ
1058b სახესხვაობას, სითეთრე და სიშავე კი არა. შესაძლებელია იმიტომ,
რომ აქ ერთ შემთხვევაში გვაქვს გვარისათვის მეტად სპეციფიკური,
მეორეში ნაკლებ სპეციფიკური თვისება. შესაძლებელია იმიტომ,
რომ ერთი მხრივ, გვაქვს ცნება, მეორე მხრივ კი — მატერია. ცნე-
ბის ფარგლებში არსებული წინააღმდეგობები სახეობრივ განსხვა-
ვებას ქმნის, მატერიასთან დაკავშირებული კი არა. ამიტომაც ადა-
მიანის სითეთრე ან სიშავე არ გვაძლევს სახეობრივ სხვაობას, არც
„თეთრი ადამიანი“ განსხვავდება სახით „შავი ადამიანისაგან“, იმ
შემთხვევაშიც კი, როდესაც სახელი ერთი აქვთ, რადგან აქ ადამი-
ანი აღებულია მატერიასთან კავშირში. მატერია კი სახესხვაობას
არ გვაძლევს. არც ადამიანები ჰქმნიან ადამიანის სახეებს, თუმცა
სხვადასხვაა ის ხორცი და ძვლები, რისგანაც შედგება ეს ან ის
ადამიანი. მართალია, მთელი აქ სხვადასხვაა, მაგრამ ის არაა სხვა-
დასხვა სახის, რადგან ეს არაა წინააღმდეგობა ცნებაში. ეს უკანასკ-
ნელი დაუნაწევრებელია მაშინ, როდესაც კალიასი მატერიასთან
დაკავშირებული ცნებაა და ადამიანიც იმიტომაა თეთრი, რომ კა-
ლიასი თეთრია. ამრიგად, ადამიანი შემთხვევითაა თეთრი და არც
სპილენძის ან ხის სფეროა სხვადასხვა სახის. ხოლო სპილენძის
სამკუთხედი და ხის სფერო სხვადასხვა სახისაა. სპილენძის
სამკუთხედი და ხის სფერო მატერიით კი არ განსხვავდებიან
ერთმანეთისაგან, არამედ ცნებაში მოცემული წინააღმდეგობით.
ამრიგად, ჰქმნის თუ არა მატერიალური განსხვავება სახეობრივ
განსხვავებას? რატომაა, რომ ეს ცხენი ამა და ამ ადამიანისაგან სა-
ხით განსხვავდება, მიუხედავად იმისა, რომ მათ მატერიასთან ერ-
თად ცნებებიც საერთო აქვთ. იქნება იმიტომ, რომ წინააღმდეგობა
ცნებაში აქვთ? თეთრი ადამიანი და შავი ცხენი ერთმანეთისაგან
სახით განსხვავდებიან და არა იმით, რომ ერთი თეთრია და მეორე
შავი. ორივე რომ თეთრი ყოფილიყო, ისინი მაინც სხვადასხვა სა-
ხისა იქნებოდნენ. კაცი და ქალი ცხოველებისათვის დამახასიათებე-
ლი თვისებებია, მაგრამ არა როგორც არსებითი, არამედ მატერია-



ლური და სხეულებრივი. ამიტომაც ერთი და იგივე თესლი გარ-
კვეული ცვლილების შედეგად შეიძლება კაციდან ქალად იქცეს.
თუ რას ნიშნავს სახეობრივი განსხვავება და რატომ განსხვავ-
დებიან ერთნი სახით, მეორენი კი არა, ამის შესახებ უკვე ვთქვით.

## თავი მეათე

რადგან დაპირისპირებულნი სახით განსხვავდებიან და მოკვდავი
უკვდავს უპირისპირდება (უუნარობა ხომ განსაზღვრული ნაკლია),
ამიტომ აუცილებელია, რომ მოკვდავი და უკვდავი სხვადასხვა გვა-
რისა იყვნენ. ამჟამად მათ შესახებ ზოგადი ცნებები ვიხმარეთ,
ამიტომ შეიძლება მოგვეჩვენოს, რომ არაა აუცილებელი, რომ
უკვდავი და მოკვდავი სხვადასხვა სახისა იყვნენ, როგორც არ არის
ეს აუცილებელი „შავი“ და „თეთრისთვის“. რადგან, როდესაც
საქმე ზოგადს ეხება, შესაძლებელია, რომ ერთი და იგივე ერთსა
და იმავე დროს ორივე იყოს. მაგალითად, ადამიანი შეიძლება იყოს
თეთრიც და შავიც და ასეთივე იყვნენ ცალკეული ადამიანებიც,
თუმცა არა ერთდროულად, მიუხედავად ამისა, თეთრი უპირისპირ-
დება შავს. საწინააღმდეგო ნიშანი ზოგიერთ მოვლენას შემთხვევით
ახასიათებს, როგორც ახლახან თქმული, ისე სხვა მრავალი, ზოგან
კი ეს შეუძლებელია, მაგალითად, მოკვდავი და უკვდავი, რადგან არც
ერთი საგანი შემთხვევით არაა მოკვდავი. შემთხვევითი თვისებები 1059a
შეიძლება საგანს არ ახასიათებდეს, ხოლო მოკვდაობა კი მოვლენას
აუცილებლად ახასიათებს. თუ შესაძლებელი იქნება, რომ მოვლე-
ნას მოკვდავობა არ ახასიათებდეს, მაშინ ერთი და იგივე იქნება
მოკვდავიცა და უკვდავიც. თვითეული წარმავალი საგანი კი ან
თვითონაა მოკვდავი, ან არსებაში აქვს ეს თვისება. იგივე ითქმის
უკვდავის შესახებაც, რადგან ორივე საგანთა აუცილებელი თვისე-
ბებია. ისინი, რომლებსაც ეს პირველი წინააღმდეგობა ახასიათებთ,
წინააღმდეგობა მოკვდავისა და უკვდავისა, აუცილებლად სხვადა-
სხვა გვარს ეკუთვნიან. ოღონდ არ შეიძლება არსებობდნენ ისეთი
იდეები, როგორც ზოგიერთი ამტკიცებს. წინააღმდეგ შემთხვევაში
იარსებებდა, როგორც მოკვდავი, ისე უკვდავი ადამიანი. მიუხედა-
ვად ამისა, იდეები და საგნები სახით იგივეობრივი უნდა იყვნენ და
არა სახელით, ამბობს ზოგიერთი. თუმცა გვარით განსხვავებულნი
უფრო მეტად განსხვავებულნი არიან, ვიდრე სახით განსხვავებულნი.

# წიგნი მეთერთმეტე

## თავი პირველი

რომ სიბრძნე არის რაღაც მეცნიერება საწყისების შესახებ, ეს ცხადია წინამორბედი მსჯელობიდან, სადაც ვარჩევდით საწყისების შესახებ სხვა მოაზროვნეთა თეორიებს. კითხვა ეხება იმას, სიბრძნე ერთი მეცნიერებაა, თუ ბევრი? ის რომ ერთი ყოფილიყო, ერთი იქნებოდა წინააღმდეგობების შემსწავლელი მეცნიერებაც, საწყისები კი არ ეწინააღმდეგებიან ერთმანეთს. ეს მეცნიერება თუ ერთი არაა, მაშინ რომელია ეს მეცნიერებანი? ამას გარდა, დასაბუთების საწყისები არის ერთი, თუ მრავალი მეცნიერების საგანი? თუ ერთის, რატომაა ის უფრო მეტად ზემოდასახელებულისა და არა სხვა ნებისმიერი მეცნიერებისა? თუ ბევრის, რომელია ესენი? შემდეგ, ეხება ის ყველა სუბსტანციას თუ არა? თუ არ ეხება ყველას, ძნელია იმის ჩვენება, თუ რომელს ეხება. თუ ეხება ყველას, არაა ცხადი თუ როგორ შეიძლება ბევრს ერთი და იგივე მეცნიერება სწავლობდეს. შემდეგ, მარტო არსებათა დასაბუთება შეიძლება, თუ შემთხვევითი თვისებებისაც? თუ შემთხვევითი თვისებების დასაბუთება შეიძლება, მაშინ შეუძლებელი იქნება არსების დასაბუთება. მაგრამ თუ სხვადასხვა მეცნიერება სწავლობს ამას, მაშინ როგორია თვითეული მათგანი და რომელია სიბრძნე? არის რა სიბრძნე მტკიცებითი მეცნიერება, ის ეხება შემთხვევით თვისებებს, ხოლო ის მეცნიერება, რომელიც პირველ ელემენტებს ეხება, იქნება მეცნიერება არსებათა შესახებ. მაგრამ არც ფიზიკის წიგნებში მოხსენებული მიზეზები უნდა იყოს საძიებელი მეცნიერების ობიექტი. მისი საგანი არც მიზანი შეიძლება იყოს, რადგან მიზანი არის სიკეთე, რომელიც ახასიათებს მოძრაობასა და მოქმედებაში მყოფს. ისაა პირველი მამოძრავებელი და მიზანი, ხოლო პირველ მამოძრავებელს არა აქვს ადგილი უძრავ საგანთა შორის.

საერთოდ, სიძნელეს წარმოადგენს კითხვა იმის შესახებ, საკვლევი



მეცნიერება შეგრძნებად საგნებს სწავლობს, თუ სხვა რამეს? თუ 1059b
სწავლობს სხვა რამეს, ეს იდეებია, თუ მათემატიკური მოვლენები? რომ იდეები არ არსებობენ, ეს ცხადია, მაგრამ თუ მათ არსებობას დავუშვებთ, მაშინ საკითხავია, რომ სხვა მოვლენებშიც, რომელთა იდეები არსებობენ, რატომ არაა ისეთივე მდგომარეობა, როგორიც მათემატიკაში? მე ვგულისხმობ რაღაც მათემატიკურ მოვლენებს, რომელიც იდეებსა და შეგრძნებად საგნებს შორის მდებარეობენ, როგორც მესამე იდეა, არსებული მეორე იდეასა და აქაურ საგნებს გარდა. მაგრამ იდეებისა და ერთეული საგნების გარდა არ არსებობს არც „მესამე ადამიანი"[1], არც ცხენი, და თუ ეს ასე არაა, როგორც ისინი ამტკიცებენ, მაშინ რას უნდა სწავლობდეს მათემატიკა? ის ვერ შეეხებოდა აქაურ საგნებს, რადგან მათში არაა ისეთი მოვლენები, როგორსაც მათემატიკური მეცნიერებანი სწავლობენ. მაშასადამე, ამჟამად საძიებელი მეცნიერება არ ეხება მათემატიკურ მოვლენებს, რადგან ისინი არ არიან დამოუკიდებელნი. ეს არ ეხება არც შეგრძნებად საგნებს, რადგან ისინი წარმავალი არიან[2]. საერთოდ, საკითხავია, თუ რომელი მეცნიერების საქმეა მათემატიკური მოვლენების კვლევა? ამას არ შეიძლება ეხებოდეს ფიზიკა, რადგან ფიზიკოსის მთელი საქმიანობა ეხება იმ მოვლენებს, რომელთაც მოძრაობისა და უძრაობის საწყისი თავის თავში აქვთ და არც ის მეცნიერება, რომელიც იკვლევს დასაბუთებას[3] და ცოდნას, რადგან ის კვლევას აწარმოებს სწორედ ამ სახის მოვლენების შესახებ. ამრიგად, შედეგად მივიღებთ, რომ ეს კვლევა პირველმა ფილოსოფიამ უნდა აწარმოოს.

გადასაწყვეტია აგრეთვე კითხვა იმის შესახებ, რომ საძიებელი მეცნიერება ხომ არ უნდა ეხებოდეს საწყისებსაც, რომლებსაც ზოგი ელემენტებს უწოდებს. მათ ყველა რთული საგნების შემადგენელ ნაწილებად თვლიან. უფრო მეტად საფიქრებელია, რომ საძიებელი მეცნიერება ზოგადს სწავლობს, რადგან ყოველი ცნება და ცოდნა ეხება ზოგადს და არა უკანასკნელ საფეხურებს.[4] ამრიგად, ეს ობიექტი უპირველესი გვარები უნდა იყვნენ, ასეთი კი არის არსებული და ერთი. ყველაზე მეტად მათ შესახებ შეიძლება ითქვას, რომ ყოველივე არსებულს მოიცავენ და ყველაზე მეტად ჰგვანან საწყისებს, რადგან ბუნებით პირველნი არიან. რადგან ყველაფერი არის ერთი და არსებული, ამიტომ მათ მოსპობასთან ერთად ისპობა ყოველივე დანარჩენი. თუ ასეთ თავისთავად გვარებს დავუშვებთ, მაშინ მათი სახეები აუცილებლად უნდა ეზიარებოდნენ მათ. სახესხვაობანი კი არც ერთ გვარს არ ახასიათებს. ამიტომაც, როგორც ჩანს, არ უნდა დავუშვათ, რომ ისინი გვარები

ან საწყისები იყვნენ. გარდა ამისა, თუ საწყისი არის უფრო მეტად
მარტივი, ვიდრე ნაკლებ მარტივი და გვარის შიგნით ყველაზე მარ-
ტივია ყველაზე უკანასკნელი სახე, რომელიც დაუყოფელია (გვა-
რები ხომ მრავალ განსხვავებულ სახეებად დაიყოფებიან), ამიტომ
1060a გვარებზე უფრო მეტად სახეები უნდა ჩაგვეთვალა საწყისად, მაგრამ
სახეები ისპობიან გვარებთან ერთად. ამიტომაც, გვარები უფრო
მეტად წააგავენ საწყისებს, რომლის მოსპობასთან ერთად ისპობა
სხვაც. ასეთია ეს სიძნელეები, მაგრამ ამათ გარდა უნდა არსებობ-
დეს ასეთი ხასიათის სხვა სიძნელეებიც.

## თავი მეორე

საძიებელი მეცნიერება ეხება იმას, რომ საჭიროა თუ არა კონკ-
რეტული საგნების[1] გარდა, რომელნიც[2] ურიცხვნი არიან, სხვა რამის
დაშვება? კონკრეტული საგნების გარდა არსებობენ გვარები და
სახეები, მაგრამ საძიებელი მეცნიერება არ ეხება არც ერთ მათგანს.
თუ რატომ არ ეხება, ამის შესახებ უკვე ვთქვით, საერთოდ, საკი-
თხავია, უნდა დავუშვათ თუ არა რაიმე სუბსტანცია, შეგრძნებადი
და მიწიერი სუბსტანციების გარდა, თუ მხოლოდ ესენი[3] არსებობენ
და მათ სიბრძნე შეისწავლის? როგორც ჩანს, საძიებელია რაღაც
სხვა და ესაა ჩვენი მიზანი. მე ვგულისხმობ იმის გარკვევას, არსე-
ბობს თუ არა რაღაც თავისთავადი და დამოუკიდებელი, რომელიც
არც ერთ შეგრძნებად საგანში არაა მოცემული. შემდეგ, შეგრძნე-
ბადი არსებების გვერდით არის თუ არა რაღაც სხვა არსება, და
თუ არის, რომელი შეგრძნებადი საგნების გვერდით უნდა მოვა-
თავსოთ ის, ადამიანთა, ცხენთა, სხვა ცხოველთა, თუ საერთოდ
უსულოთა გვერდით? შეგრძნებადი და მოკვდავი სუბსტანციების
გვერდით მათივე რაოდენობის სხვა მარადიული სუბსტანციების
დაშვება, ჩანს, სცილდება გონიერების ფარგლებს. თუ ამჟამად
საძიებელი საწყისი არაა დაცილებული სხეულებს, მაშინ სხვა რა
უნდა იყოს ასეთი, თუ არა მატერია, რომელიც არსებობს არა რეა-
ლობაში, არამედ შესაძლებლობაში. მაგრამ მასზე უფრო მეტად
საწყისად შეიძლება მიგვეჩნია სახე და ფორმა. ესენი კი წარმავალ-
ნი არიან[4]. ასე რომ, საერთოდ, არ არსებობს მარადიული, დამოუ-
კიდებელი და თავისთავადი სუბსტანცია, რადგან ეს შეუსაბამობა
იქნებოდა.

როგორც ჩანს, დაახლოებით ასეთ სუბსტანციას და საწყისს
ეძებდნენ ყველაზე განათლებულნი[5], რადგან როგორ იარსებებდა
წესრიგი, თუ არ იქნებოდა არაფერი მარადიული, დამოუკიდებე-



ლი და მდგრადი? ამას გარდა, თუ არსებობს რაღაც ასეთი სუბსტან-
ცია და ისეთი ბუნების საწყისი, როგორსაც ჩვენ ვეძებთ, და
ისაა ერთი ყველასათვის როგორც მარადიული, ისე წარმავალი
მოვლენებისათვის, მაშინ დაბრკოლებას წარმოადგენს კითხვა იმის
შესახებ, თუ რატომაა ერთი და იგივე საწყისიდან წარმოშობილი
ნაწილი მარადიული და ნაწილი კი არამარადიული, რაც შეუსაბა-
მობაა. მაგრამ თუ სხვა საწყისი აქვს წარმავალს და სხვა მუდმივს და
თუ წარმავალთა საწყისიც მარადიულია, მაშინ წარმოიშობა ანა-
ლოგიური დაბრკოლება, რომ მარადიული საწყისიდან წარმოშო-
ბილნი, რატომ არ არიან მარადიულნი? თუ საწყისი წარმავალია,
მაშინ მას სხვა საწყისი დასჭირდება, ამ უკანასკნელს — სხვა სა-
წყისი და ასე შემდეგ, დაუსრულებლად. მაგრამ თუ არსებული და
ერთი, რომელნიც უძრავნი არიან და არ წარმოადგენენ კონკრეტულ
საგანს, მივიჩნიეთ საწყისად, როგორ იქნებოდნენ ისინი განცალ-
კევებულნი და თავისთავადნი? ჩვენ კი ასეთ მუდმივ და პირველ
საწყისთ ვეძებთ. მაგრამ თუ თვითეული საწყისი წარმოადგენს 1060в
კონკრეტულ საგანს და სუბსტანციას, მაშინ ყოველი არსებული
სუბსტანცია იქნებოდა. ყოველივეს შეიძლება ვუწოდოთ არსებუ-
ლი, ზოგს ერთიც კი, მაგრამ ყველაფრის სუბსტანციად ჩათვლა
შეცდომა იქნებოდა.

შემდეგ, ისინი, რომლებიც პირველ საწყისად ერთს იღებენ და
მას სუბსტანციად თვლიან, ხოლო ერთისა და მატერიიდან პირველ
რიცხვს[6] აწარმოებენ, რომელსაც არსებას უწოდებენ, ამ შემთხვე-
ვაში როგორღა იქნება ჭეშმარიტი ყოველივე მათ მიერ თქმული? ან
როგორ შეიძლება ერთად ჩავთვალოთ ორიანი და ყველა დანარ-
ჩენი რთული რიცხვი, ამის შესახებ ისინი არც არაფერს ამბობენ
და არც ადვილია ამის თქმა.

და თუ ვინმე საწყისად თვლის ხაზებს ან იმას, რაც მათ მოს-
დევს (მე ვგულისხმობ პირველად სიბრტყეებს)[7], ესენი დამოუკი-
დებელი სუბსტანციები კი არ არიან, არამედ ან ნაწილები, ან დანა-
ყოფები: პირველნი — სიბრტყეთა, მეორენი — სხეულთა, ხოლო
წერტილები — ხაზებისა, ესენი ხომ მათი საზღვრებია. ყველა ესენი
სხვაში არსებობენ და არც ერთი მათგანი არაა დამოუკიდებელი.
გარდა ამისა, როგორ უნდა ჩავთვალოთ სუბსტანციებად ერთი და
წერტილი, რადგან ყოველგვარი სუბსტანცია წარმოიშობა, წერტი-
ლი კი არა, ის ხომ დანაყოფია.

დაბრკოლებას წარმოადგენს აგრეთვე ის, რომ ყოველგვარი
ცოდნა ზოგადის და თვისებების ცოდნაა, სუბსტანცია კი არის არა
ზოგადი, არამედ კონკრეტული და დამოუკიდებლად არსებული

საგანი. ამრიგად, თუ ცოდნა არის საწყისების ცოდნა, როგორ უნდა დავუშვათ, რომ საწყისი სუბსტანციაა?

შემდეგ, არსებობს თუ არა მთელის გარდა რაიმე (მე ნაგულისხმევი მაქვს მატერია და ის, რაც მის შემდეგაა), თუ არ არსებობს, მაშინ ყოველი მატერიალური წარმავალი იქნებოდა. და თუ არსებობს რაიმე[8], ეს იქნებოდა სახე და ფორმა, მაგრამ თუ რომელ საგნებს აქვთ ის და რომელს არა, ამის დადგენა ძნელია. ცხადია ის, რომ ფორმას ზოგან არა აქვს დამოუკიდებლობა (მაგალითად, სახლის ფორმა). შემდეგ, საწყისები სახით არიან ერთი, თუ რიცხვით? თუ რიცხვით არიან ერთი, მაშინ ყოველივე ერთი გახდებოდა.

## თავი მესამე

ფილოსოფიის ობიექტია არსებული, როგორც ზოგადი და არა არსებულის ნაწილები. არსებულს კი მრავალი მნიშვნელობა აქვს, თუ არსებულთ მარტო სახელი აქვთ საერთო და სხვა არაფერი, მაშინ ისინი ერთი მეცნიერების საგანი ვერ იქნებოდნენ, რადგან მათ ერთი გვარი არ ექნებოდათ. ისინი იმ შემთხვევაში იქნებიან ერთი მეცნიერების ობიექტი, თუ რაღაც საერთო ექნებათ. როგორც ჩანს, ეს იმასვე ნიშნავს, რაც ჩვენ უკვე ვთქვით მედიცინისა და ჯანმრთელობის შესახებ. ამათაც მრავალი მნიშვნელობა აქვთ,
1061a მაგრამ ამათგან ერთი ნაწილი როგორღაც დაიყვანება მედიცინაზე, მეორე კი ჯანმრთელობაზე. ყველა დანარჩენი კი რაღაც ერთზე. „საექიმო“ ეწოდება, როგორც მეცნიერებას, ისე დანას. პირველი სამედიცინო ხელოვნების ცოდნიდან გამომდინარეობს, მეორე კი მისთვისაა გამოსაყენებელი. ასევეა ჯანმრთელობის შემთხვევაშიც. მეორე, როგორც ჯანმრთელობის საშუალება, პირველი, როგორც მისი შემოქმედი.

ანალოგიური მდგომარეობაა დანარჩენ შემთხვევებშიაც. ასევე ეწოდება ყოველივე დანარჩენს არსებული. არსებულია ის, რაც არსებობს ან როგორც თვისება, ან ქონება, ან მდგომარეობა, ან მოძრაობა, ან სხვა ამდაგვარი, რასაც არსებულის მნიშვნელობა აქვს, რადგან ყოველი არსებული დაიყვანება ან ერთზე, ან ზოგადზე. ასევე წინააღმდეგობის ყოველი მხარე შეიძლება დაყვანილ იქნას არსებულის პირველ განსხვავებასა და წინააღმდეგობაზე, ან ერთსა და სიმრავლეზე, ან მსგავსებასა და განსხვავებაზე, რაც არსებულის პირველი განსხვავებაა, ან სხვა რამეზე. ყველაფერი ეს კი უკვე განვიხილეთ. არავითარი განსხვავება არაა, დავიყვანთ არსებულს არსზე თუ ერთზე. თუ ეს ერთი და იგივეა და არა



სხვადასხვა, მაშინ შეიძლება მათი გადაადგილება, რადგან ერთი როგორღაც არსებულიცაა, ხოლო არსებული ერთია.

რადგანაც ყოველგვარი წინააღმდეგობა არის ერთი და იმავე მეცნიერების ობიექტი, თვითეულ მათგანზე მსჯელობა შეიძლება როგორც ნაკლზე, მაგრამ ერთგვარ სიძნელეს წარმოადგენს კითხვა იმის შესახებ, თუ როგორ ვიმსჯელოთ ნაკლზე, რომელსაც როგორღაც რაღაც შუა საფეხური უკავია, როგორც მაგალითად, სამართლიანსა და უსამართლოს შორის. ყველა ამდაგვარის შესახებ უნდა დავუშვათ არსებობა ნაკლისა, მაგრამ არა მთელი ცნების მიმართ, არამედ უკანასკნელი სახის მიმართ. მაგალითად, თუ სამართლიანია კანონების ერთგული, უსამართლო ის კი არ იქნება, ვინც სრულიად არაა კანონების ერთგული, არამედ ის, ვინც ნაწილობრივაა ასეთი, რადგან ნაკლიც როგორღაც არსებობს. ასევე სხვა შემთხვევაშიც. როგორც მათემატიკოსი იკვლევს გამოკლების მეთოდით, სახელდობრ, ყოველი შეგრძნებადი თვისებების გამოკლების გზით, როგორიცაა სიმძიმე, სიმსუბუქე, სიმკვრივე და მათი საპირისპირო, შემდეგ, სითბოს, სიცივის და სხვა დაპირისპირებული შეგრძნებების გამოტოვების გზით და იტოვებს მარტო რაოდენობას და უწყვეტობას. ერთს, როგორც უწყვეტს ერთი მიმართულებით, მეორეს — ორი მიმართულებით, მესამეს — სამი მიმართულებით. აგრეთვე მათ თვისებებსაც, რომლებიც რაოდენობას და უწყვეტობას წარმოადგენენ. ისე რომ, სხვა რამეს არ აქცევს ყურადღებას, არამედ ზოგან იკვლევს მათს ერთმანეთთან მიმართებას და იმას, რაც მათ ახასიათებთ, სიმეტრიას, ასიმეტრიას და მათ მიმართებას. 1061b
მაგრამ ყველა ამათ ჩვენ ვაკუთვნებთ ერთ მეცნიერებას, სახელდობრ, გეომეტრიას.

ასეთივე მდგომარეობაა არსებულშიც. არსებულის შემთხვევითი ნიშნებიც, რომელიც მას მიეწერება და მისთვის, როგორც არსებულისთვის დამახასიათებელი წინააღმდეგობანი, არის ფილოსოფიის და არა სხვა მეცნიერების საგანი. ხოლო ფიზიკის საგანს ის შეადგენს არა იმდენად, რამდენადაც ის არსებობს, არამედ რამდენადაც მოძრაობს. დიალექტიკა და სოფისტიკა კი არსებულის შემთხვევით ნიშნებს ეხებიან, მაგრამ არა იმდენად, რამდენადაც ისინი არსებობენ და არც თვით არსებულს ეხებიან, რამდენადაც ის არსებობს.

ამრიგად, მივიღეთ, რომ ფილოსოფიის საკვლევი უნდა იყოს არსებული, რამდენადაც ის არსებობს. მაგრამ ყოველ არსებულს, როგორც ერთსა და ზოგადს, მრავალი მნიშვნელობა აქვს, ამიტომ ასევეა დაპირისპირებათა შემთხვევაშიც, რადგან ისინი დაიყვანე-

ბიან არსებულის პირველ წინააღმდეგობასა და განსხვავებაზე. ასეთი მოვლენები კი შეიძლება იყვნენ ერთი მეცნიერების ობიექტები. ამგვარად, მოიხსნება ის დაბრკოლება, რომელზეც ნათქვამი გვქონდა თავდაპირველად. მე მხედველობაში მაქვს კითხვა იმის შესახებ, თუ როგორ შეიძლება ერთი მეცნიერის საგანი იყოს არსებულის მრავალი და განსხვავებული გვარი.

## თავი მეოთხე

რადგანაც მათემატიკოსი ზოგადი ცნობებით თავისებურად სარგებლობს, ამიტომ მათი საწყისების კვლევაც პირველი ფილოსოფიის საქმე უნდა იყოს. თუ ტოლ სიდიდეებს ტოლ სიდიდეს გამოვაკლებთ, ნაშთი ტოლი დაგვრჩება. ეს დებულება საერთოა ყველა რაოდენობისათვის. მათემატიკა კი იკვლევს სახლის მატერიის რომელიმე ნაწილს, როგორიცაა ხაზები, კუთხეები, რიცხვები, ან სხვა რაიმე რაოდენობრივ მხარეს. არა რამდენადაც არსებობენ ისინი, არამედ რამდენადაც უწყვეტნი არიან ერთი, ორი ან სამი მიმართულებით. ფილოსოფია კი არ იკვლევს მათ ნაწილებს, ან თვითეული მათგანის შემთხვევით თვისებებს, არამედ იკვლევს არსებულს, როგორც ასეთს. მათემატიკასთან საერთო მეთოდი აქვს აგრეთვე ბუნებისმეტყველებას. ბუნებისმეტყველება სწავლობს შემთხვევით მოვლენებს და არსებულის საწყისებს, რამდენადაც ისინი მოძრაობაში იმყოფებიან და არა იმდენად, რამდენადაც ისინი არსებობენ. პირველ მეცნიერებას ჩვენ ვუწოდებთ იმას, რომლის მიხედვით არსებული არის სუბსტრატი და არა სხვა რაიმე. ამიტომაც, როგორც ბუნებისმეტყველება, ისე მათემატიკა, სიბრძნის ნაწილებად უნდა ჩავთვალოთ.

## თავი მეხუთე

არსებულ მოვლენებს აქვთ რაღაც საწყისი, რომლითაც შეცდომის დაშვება შეუძლებელია, მაგრამ საწინააღმდეგო შედეგის, ე. ი.
ჭეშმარიტების მიღება კი ყოველთვის შესაძლებელი. ეს დებუ-
ლება შემდეგში მდგომარეობს: შეუძლებელია, რომ ერთი და იგივე
1062a ერთსა და იმავე დროს იყოს და არც იყოს და ასევე ყველა სხვა
შემთხვევაში, რაც ასევე უპირისპირდება თავის თავს. ზოგად დებულებებს მტკიცება არც ესაჭიროებათ, ეს ესაჭიროება კონკრეტულ დებულებებს[1], რადგან შეუძლებელია ამაზე უფრო სარწმუ-



ნო წანამძღვრების არსებობა, საიდანაც შესაძლებელი იქნებოდა
დასკვნა. მათი არსებობა[2] კი საჭირო იქნებოდა მარტივი დასაბუთე-
ბისას. ხოლო ვინც ერთდროულად საწინააღმდეგო დებულებებს
გამოთქვამს, უნდა დავუმტკიცოთ, რომ ის სცდება, როდესაც ამას
ამტკიცებს, რადგან შეუძლებელია ერთსა და იმავე დროს ერთი და
იგივე იყოს და არც იყოს ასეთი. ამგვარად, მას უნდა დავუმტ-
კიცოთ მცდარობა დებულებისა, რომ ერთსა და იმავე მიმართებაში
საწინააღმდეგო აზრები შეიძლება ჭეშმარიტნი იყვნენ. იმათ კი,
რომლებსაც სურთ ერთმანეთთან მსჯელობა, ერთიმეორისა რამდე-
ნაღმე მაინც უნდა ესმოდეთ. რადგან ეს რომ არ იყოს, როგორ
იქნებოდა შესაძლებელი აზრთა გაცვლა-გამოცვლა? საჭიროა ყო-
ველი სიტყვა როგორღაც გასაგები იყოს და ცხადი და ერთი
სიტყვა ერთის ნიშანი იყოს და არა ბევრის. ის რომ ბევრზე მიუთი-
თებდეს, საჭირო იქნებოდა იმის ნათელყოფა, თუ რაზე მიუთითებს
ეს სიტყვა. ხოლო ის, ვინც ამბობს, რომ ერთი და იგივე არის და
არც არის, ის უარყოფს თავის ნათქვამს. რადგან ამბობს, რომ ეს
სიტყვა არ ნიშნავს იმას, რასაც ნიშნავს, რაც შეუძლებელია. ამრი-
გად, „ეს“ თუ რაღაცის არსებობას ნიშნავს, ამის საწინააღმდეგო
დებულება ჭეშმარიტი აღარ იქნება. გარდა ამისა, თუ სიტყვა
რაღაცას ნიშნავს და ეს ჭეშმარიტია, ეს აუცილებლად ასე უნდა
იყოს[3]. ხოლო ის, რაც აუცილებლად არსებობს, შეუძლებელია რო-
დისმე არ არსებობდეს. მაშასადამე, დაპირისპირებული დებულე-
ბანი, მტკიცება და უარყოფა ერთსა და იმავე მიმართებაში არ
შეიძლება ჭეშმარიტი იყოს.
გარდა ამისა, თუ მტკიცება არაა უფრო მეტად ჭეშმარიტი,
ვიდრე უარყოფა, ის, ვინც ამბობს, რომ ეს „ადამიანიაო“, ვერ
იტყვის იმაზე მეტ ჭეშმარიტებას, ვიდრე ის, ვინც ამბობს, რომ
ის „არაა ადამიანიო“. მაშასადამე, უნდა ვიფიქროთ, რომ ის, ვინც
ადამიანზე ამბობს, რომ „ის არაა ცხენი“ ან უფრო მეტ, ან არა-
ნაკლებ ჭეშმარიტებას ამბობს, ვიდრე ის, ვინც ამბობს, რომ „ის
არაა ადამიანი“. ასე რომ, ისიც სწორი იქნება, ვინც ამბობს, რომ
„ეს ცხენიაო“, რადგან მოპირისპირე დებულებანი ჭეშმარიტი
არიან. აქედან კი გამომდინარეობს, რომ ერთი და იგივე არის რო-
გორც ადამიანი, ისე ცხენი და სხვა რაიმე ცხოველი. მაგრამ არც
ერთი ამ დებულების დამტკიცება არაა ადვილი და ისინი მიმართუ-
ლი არიან იმათ წინააღმდეგ, ვინც ზემოთქმულს ამტკიცებდა.
წარმატებით შეიძლებოდა, რომ თვით ჰერაკლიტეც კი გვაიძულე-
ბია, კითხვა-პასუხის მეთოდით დაედასტურებია, რომ არასოდეს
არ შეიძლება საწინააღმდეგო დებულებანი ერთს მიმართებაში

ჭეშმარიტნი იყვნენ. ახლა კი წამოაყენა ისეთი დებულება, რომ
თვითონაც კი არ ესმის, რას ამბობს. საერთოდ კი, თუ ერთსა
და იმავე საგანზე გამოთქმული ყველა შეხედულება ჭეშმარიტია[4],
1062в მაშინ არ იქნებოდა ჭეშმარიტი დებულება იმის შესახებ, რომ ერთ-
სა და იმავე დროს ერთი და იგივე შეიძლება იყოს და არც იყოს,
რადგან ამ დებულების თვითეული ნაწილი, მტკიცება იქნება ის,
თუ უარყოფა, ერთიმეორეზე მეტ-ნაკლებად არ არის ჭეშმარიტი.
ასევე ორივე ერთად აღებული და შერწყმული ისე, თითქოს
რაღაც ერთ მტკიცებას წარმოადგენენ, არ იქნებოდა უფრო მე-
ტად ჭეშმარიტი, ვიდრე უარყოფა. შემდეგ, თუ ჭეშმარიტად არაფ-
რის მტკიცება არ შეიძლება, მაშინ იმის თქმაც შეცდომა იქნებოდა,
რომ მტკიცებაში არავითარი ჭეშმარიტება არაა. მაგრამ, თუ მტკი-
ცებაში არის რაიმე ჭეშმარიტება, მაშინ ირღვევა მათ მიერ
წამოყენებული დებულება, რომლითაც ისინი აზრთა გაცვლა-გა-
მოცვლის საშუალებას სპობენ.

## თავი მეექვსე

ზემოთქმულს უახლოვდება პროტაგორას დებულება იმის შე-
სახებ, რომ ყველა საგნის ზომა ადამიანია, რაც სხვას არას ნიშნავდა,
თუ არა იმას, რომ, რაც თვითეულს გვეჩვენება, ის სინამდვილეში
ასეთივე არის. თუ ასეა, აქედან გამომდინარეობს როგორც ის, რომ
ერთი და იგივე არსებობს და არც არსებობს, კეთილიცაა და ბორო-
ტიც, ასევე სხვა ერთიმეორისადმი დაპირისპირებული დებულებანი,
ე. ი. რაც ხშირად ერთს ლამაზად ეჩვენება, მეორეს, პირიქით, რადგან
თვითეულისათვის საზომს მოვლენა წარმოადგენს. ის, ვინც გამო-
იკვლევდა, თუ საიდან მომდინარეობს ამ შეხედულებათა საწყისი,
გადაწყვეტდა ამ დაბრკოლებასაც. ზოგს ჰგონია, რომ ის ბუნების-
მეტყველთა შეხედულებებიდანაა წარმოშობილი, ზოგს კი იქიდან,
რომ ერთსა და იმავე მოვლენაზე ყველას ერთი და იგივე შეხედუ-
ლება არა აქვს, არამედ ზოგს ის ტკბილი ჰგონია, ზოგს კი ამის
საწინააღმდეგო. მაგრამ დებულებას იმის შესახებ, რომ არარსე-
ბულიდან არაფერი არ წარმოიშობა, არამედ ყველაფერი წარმოი-
შობა არსებულიდან, თითქმის ყველა ბუნებისმეტყველი იზიარებს.
რადგან თეთრი არ წარმოიშვება იქიდან, რაც სავსებით თეთრია და
არც არათეთრიდან. არათეთრი კი არათეთრიდან უნდა წარმოიშვას.
ამრიგად, ამ თვალსაზრისის მიხედვით, ის არარსებულიდან უნდა იყოს
წარმოშობილი, თუ ერთი და იგივე არ იქნება თეთრი და არათეთრი.



მაგრამ ამ სიძნელეებისათვის თავის დაღწევა ძნელი არაა. თხზულე-
ბაში ფიზიკის შესახებ ნათქვამი გვაქვს, თუ როგორ ხდება წარმო-
შობა არსებულიდან და როგორ — არარსებულიდან. მაგრამ ერთ-
ნაირი მნიშვნელობის მიწერა ერთმანეთის საწინააღმდეგო შეხე-
დულებებისა და ფანტაზიებისათვის უაზრობა იქნებოდა, რადგან, 1063a
ცხადია, რომ ერთ-ერთი მხარე მცდარი უნდა იყოს, რასაც შეგრძ-
ნებებიც ცხადყოფენ. ერთი და იგივე არასოდეს არ ეჩვენება ერთს
ტკბილად. და მეორეს მწარედ, თუ ერთ-ერთმა მხარემ არ დაკარგა,
ან არ დაიზიანა ზემოთქმული გემოს შეგრძნების ორგანო და კრი-
ტერიუმი. თუ ეს ასეა, ერთი მხარე უნდა მივიჩნიოთ საზომად,
მეორე კი არა. იგივე უნდა ითქვას კეთილისა და ბოროტის, მშვე-
ნიერის და მახინჯის და სხვა ამგვარის შესახებ. ეს არაფრით არ
განსხვავდება იმისაგან, როდესაც ვინმე თითს აჭერს თვალს და
ერთის მაგიერ ორი საგანი ეჩვენება და რადგან ორად ეჩვენება,
ამიტომ ორიც უნდა იყოს სინამდვილეში და ერთიც. ხოლო ვინც
მხედველობის ორგანოს ასე არ მოექცევა, მას ერთი ერთად ეჩვე-
ნება. საერთოდ კი, უაზრობაა, რომ მიწიერი მოვლენების მიხედ-
ვით, რომლებიც იცვლებიან და არასოდეს არ რჩებიან ერთსა და
იმავე მდგომარეობაში, გვემსჯელა ჭეშმარიტების შესახებ. მუდამ
კი საჭიროა, რომ ვიპოვოთ ჭეშმარიტება იმათგან, რაც თავის
თავადია და არასოდეს არ იცვლება. ასეთი კი არიან კოსმიური
მოვლენები. ისინი არ გვეჩვენებიან ხან ისეთად და ხან ასეთად,
არამედ მუდამ იგივეობრივნი არიან და არ ემორჩილებიან არავითარ
ცვალებადობას. შემდეგ, თუ არსებობს მოძრაობა და რაღაც მოძ-
რავი, ამიტომ ყველაფერი რაიმედან რაიმესაკენ უნდა მოძრაობდეს.
ამიტომაც მოძრავი უნდა იყოს კიდეც იქ, საიდანაც ის იწყებს
მოძრაობას და არც უნდა იყოს, ხოლო საითკენაც მოძრაობს, იქ
ის მომავალში იქნება. ამრიგად, საწინააღმდეგო მტკიცებანი ერთი
და იმავე მოვლენის შესახებ ერთდროულად ჭეშმარიტი ვერ იქნე-
ბა, თუ აქაური საგნები რაოდენობის მიხედვით განუწყვეტლივ
დინებასა და მოძრაობაში იმყოფებიან. მაგრამ ვინც ამას ამტკი-
ცებს, ვერც ის იტყოდა ჭეშმარიტებას, რადგან რატომ არ ტოვებს
მათ თვისობრიობის მიხედვით უცვლელად? მაგრამ როგორც ჩანს,
გამომდინარენი იქიდან, რომ სხეულთა რაოდენობა უცვლელი არ
რჩება, უშვებენ წინააღმდეგობას და იღებენ შედეგად, რომ ერთი
და იგივე არის და არც არის ოთხი წყრთის სიგრძისა. საგნის არსე-
ბა თვისობრივი თვალსაზრისით, განსაზღვრული ბუნებისაა, რაოდე-
ნობით კი განუსაზღვრელი. ამას გარდა, რატომ ხდება, რომ როცა
ექიმები ამა თუ იმ საკვებს ურჩევენ ადამიანებს, ისინი აუცილებ-

ლად სარგებლობენ მით. რატომ უნდა იყოს, ან არ უნდა იყოს ის ყველაზე უფრო მეტად პური? იქნება არავითარი მნიშვნელობა არა აქვს, შევჭამდით მას თუ არა. ამჟამად კი სარგებლობენ ამ საკვებით ისე, თითქოს იცოდნენ მის შესახებ ჭეშმარიტება. მაგრამ ეს არ უნდა გაგვეკეთებია, თუ შეგრძნებად მოვლენებს არა აქვთ რაიმე მყარი ბუნება, არამედ მუდმივ მოძრაობასა და დინებაში იმყოფებიან. გარდა ამისა, თუ თვით ჩვენც ყოველთვის ვიცვლებით და არასოდეს არ ვჩერდებით, საკვირველია, რომ არასოდეს ის არ
1063в გვეჩვენება, რაც ავადმყოფებს, რომლებიც ისევე არ იმყოფებიან უცვლელ მდგომარეობაში, როგორც ჯანმრთელები და გრძნობადი საგნები. არც მათ ეჩვენებათ ერთნაირად. თუმცა გრძნობადი საგნები არ მონაწილეობენ არც ერთ ამ ცვალებადობაში. ისინი ავადმყოფობისას მაინც სხვა შეგრძნებებს იწვევენ და არა იმასვე, თუმცა აუცილებელია, რომ ზემოთქმულ ცვალებადობათ იგივე შედეგები გამოეწვიათ. მაგრამ თუ ჩვენ არ ვიცვლებით, არამედ იგივე ვრჩებით, უნდა არსებობდეს რაღაც უცვლელი.

ამ მოძღვრების მიმდევართათვის ადვილი არაა იმ სიძნელეების გადაწყვეტა, რაც აქედან გამომდინარეობს, თუ არ დაუშვებენ რაღაცას, რაც არავითარ დასაბუთებას არ საჭიროებს და საიდანაც იღებს ყოველივე აზრსა და დასაბუთების შესაძლებლობას. ისინი კი არ უშვებენ რა არაფერს მყარს, სპობენ მსჯელობასა და საერთოდ, აზროვნებას. ამიტომ მათთან შეუძლებელია მსჯელობა. ზემოთქმულიდან ცხადია, რომ ასეთ სიძნელეებში ჩავარდნილთათვის ადვილი იქნება პასუხის გაცემა, თუ ისინი ამ სიძნელეების გამომწვევ მიზეზებს გაიგებენ.

აქედან ცხადია, რომ ერთსა და იმავე საგანზე ერთსა და იმავე დროს თქმული საწინააღმდეგო დებულებანი ჭეშმარიტი არ უნდა იყოს. ასევეა იქაც, სადაც წინააღმდეგობის ერთი მხარე მეორეს გამორიცხავს. ეს ცხადი გახდება, თუ საწინააღმდეგო ცნებებს საწყისზე დავიყვანთ.

ასევე არც შუალედი ცნებები შეიძლება ერთდროულად გამოითქვას ერთსა და იმავე საგანზე. როდესაც საგანი თეთრია, სცდება ის, ვინც მასზე ამბობს, რომ ის არაა არც შავი, არც თეთრი, რადგან აქედან გამომდინარეობს, რომ ის არის და არც არის თეთრი. ამ ორი დაკავშირებული მსჯელობიდან ერთ-ერთი ჭეშმარიტია, ზემოთქმული კი თეთრს უარყოფდა. არც ჰერაკლიტეს შეხედულებაა ჭეშმარიტი და არც ანაქსაგორასი, რადგან ამ შემთხვევაში მივიღებდით, რომ ერთსა და იმავეზე საწინააღმდეგო აზრის თქმა შეიძლება, რადგან როდესაც ამბობენ, რომ ყველაფერში არის



ყველაფრის ნაწილი, მაშინ რაიმე არა ნაკლებ ტკბილია, ვიდრე მწარე ან სხვა ნებისმიერი წინააღმდეგობის შემცველი. რადგან ყველაფერს ყველაფერი ახასიათებს არა მხოლოდ შესაძლებლობაში, არამედ რეალურად და გამოცალკევებულად. ასევე შეუძლებელია, რომ ყველა დებულება ჭეშმარიტი ან შემცდარი იყოს ამ დებულებიდან გამომდინარე სხვა მრავალი სიძნელის გამო. მაშასადამე, თუ ყველა დებულება მცდარია, არც ის იქნება მართალი, ვინც ამ დებულებას იცავს. ნამდვილად შემცდარი იქნება ისიც, ვინც ამბობს, რომ არავინ არ სცდებაო.

### თავი მეშვიდე

ყოველი მეცნიერება, იქნება ის მედიცინა, ფიზკულტურა, თუ
სხვა შემოქმედებითი ხასიათის მეცნიერება, იკვლევს იმის საწყისებსა 1064a
და მიზეზებს, რასაც ის შეისწავლის. თვითეულ მეცნიერებას, აქვს რა მისთვის განკუთვნილი სფერო, მუშაობს მასზე, რამდენადაც ის არსებობს, მაგრამ არა როგორც არსებულზე, რადგანაც ამას სხვა მეცნიერება ეხება. ზემოდასახელებულ მეცნიერებათაგან თვითეული იკვლევს მის სფეროში შემავალ გვართა არსებას და აქედან გამომდინარე, ცდილობს ყოველივე დანარჩენის დამტკიცებას მეტ-ნაკლები სიზუსტით. არსების ცოდნას კი ისინი აღწევენ ან შეგრძნებების საშუალებით, ან ჰიპოთეტური მეთოდით, რადგან ინდუქცია ცხადყოფს, რომ სუბსტანციისა და არსების დასაბუთება არ შეიძლება.

რადგან არსებობს ბუნების შესახებ რაღაც მეცნიერება, ამიტომ, ცხადია, უნდა არსებობდეს როგორც პრაქტიკული ხასიათის, ისე შემოქმედებითი ხასიათის მეცნიერება. შემოქმედებითი ხასიათის მეცნიერებაში მოძრაობის საწყისი იმყოფება შემოქმედში და არა შემონაქმედში. და ეს უნარი არის ან ხელოვნება, ან სხვა რამე. ასევე პრაქტიკულ მეცნიერებაშიც მოძრაობის საწყისი არის არა გაკეთებულ საგნებში, არამედ გამკეთებელში. ბუნებისმეტყველებას კი ისეთი ობიექტი აქვს, რომელიც თავის თავში შეიცავს მოძრაობის საწყისს. აქედან კი ცხადია, რომ ბუნებისმეტყველება აუცილებლად თეორიული მეცნიერებაა და არა პრაქტიკული ან შემოქმედებითი, თუ აუცილებელია რომელიმე ამ ჯგუფში მისი მოთავსება. რადგანაც ყოველი მეცნიერებისათვის აუცილებელია როგორღაც თავისი ობიექტის არსების ცოდნა და მისი, როგორც საწყისის გამოყენება, არ უნდა დაგვრჩეს გაუნხილველი თუ ბუნებისმეტყველებამ როგორ უნდა განსაზღვროს და დაადგინოს არსების ცნება, მაგალითად, პაჭუა ან ჩაზნექილი ცხვირისა. ამათგან პაჭუა ცხვირის ცნება მატე-

რიასთან არის დაკავშირებული, კეხ-ჩაზნექილი ცხვირისა კი არა. პაჭუობა ცხვირში წარმოიქმნება, ამიტომაც მისი ცნება ცხვირთან ერთად განიხილება. პაჭუა ხომ ამავე დროს კეხ-ჩაზნექილი ცხვირია. ცხადია ისიც, რომ ხორცის, თვალის და სხვათა ნაწილების ცნებებიც ყოველთვის მატერიასთან კავშირში უნდა იქნას განხილული.

რადგანაც არსებობს არსებულის, როგორც არსებულის და დამოუკიდებელის შესახებ რაღაც მეცნიერება, ამიტომ გასარკვევია ის უფრო მეტად ბუნებისმეტყველებასთან უნდა გავაიგავოთ, თუ რომელიმე სხვა მეცნიერებასთან. ბუნებისმეტყველება ეხება იმ საგნებს, რომლებსაც მოძრაობის საწყისი თავის თავში აქვთ. მათემატიკა კი თეორიული მეცნიერებაა და სწავლობს უცვლელ, თუმცა არადამოუკიდებელ მოვლენებს. დამოუკიდებელი და უძრავი მოვლენების შესახებ არსებობს რაღაც ამ ორი მეცნიერებისაგან განსხვავებული მეცნიერება, რადგან არსებობს რაღაც ასეთი დამოუკიდებელი და უძრავი სუბსტანცია (რის დამტკიცებასაც ჩვენ ახლა შევეცდებით), ის
1064в სადღაც უნდა არსებობდეს და უნდა იყოს ღვთაებრივი, პირველი და
უმთავრესი საწყისი. ამრიგად, ცხადია, რომ სამი სახის თეორიული მეცნიერება არსებობს: ბუნებისმეტყველება, მათემატიკა და თეოლოგია. ყველა მეცნიერებებზე მაღლა დგას თეორიული მეცნიერებები, მათ შორის კი უკანასკნელი, რომელიც არსებულის ყველაზე უფრო საპატიო ობიექტს ეხება. თვითეული მეცნიერება იწოდება უკეთესად, ან უარესად იმისდა მიხედვით, თუ როგორია მისი შემეცნების ობიექტი.

გადასაწყვეტია აგრეთვე კითხვა იმის შესახებ, რომ მეცნიერება არსებულის, როგორც არსებულის, შესახებ ზოგადია თუ არა. თვითეულ მათემატიკურ მეცნიერებას აქვს თავისი განსაზღვრული სფერო. ზოგი მეცნიერება კი[1] ყველაფერს ეხება. თუ არსებულ მოვლენათა შორის ბუნებრივი სუბსტანციები პირველნი არიან, მაშინ ბუნებისმეტყველებაც პირველი იქნება მეცნიერებათა შორის, მაგრამ თუ არსებობს სხვა ბუნება და დამოუკიდებელი და უძრავი სუბსტანცია, მაშინ აუცილებელია, რომ მის შესახებ არსებობდეს სხვა მეცნიერება, რომელიც ბუნებისმეტყველებაზე წინ იდგება და როგორც პირველი, ზოგადიც იქნება.

## თავი მერვე

„მარტივს“ მრავალი მნიშვნელობა აქვს, რომელთაგან ერთ-ერთი შემთხვევით არსებულს ნიშნავს. პირველად სწორედ არსებულის ეს სახე უნდა შევისწავლოთ. რომ არც ერთი ტრადიციული მეცნიერება არ სწავლობს შემთხვევითს, ეს ცხადია. მაგალითად, მშენებლობა არ სწავლობს იმას, რაც სახლის მცხოვრებთ შეიძლება შეემთხვათ. სახელდობრ იმას, იცხოვრებენ ისინი სიამოვნებაში თუ უსიამოვნებაში. ამას არ სწავლობს არც ქსოვა, არც მეწაღეობა, არც მზარეულობა, არამედ თვითეული მათგანი სწავლობს მათთვის განკუთვნილ სფეროს და ესაა მათი მიზანი. იმას, რომ მუსიკოსი ამავე დროს წერა-კითხვის მცოდნე არაა და მუსიკის მცოდნე წერა-კითხვის შესწავლის შემდეგ არ გახდება ერთდროულად ორივე, ის, რაც წინათ არ იყო და რაც ის მუდამ არ არის, მუსიკოსიც და წერა-კითხვის მცოდნე, ამას, სოფისტიკის გარდა, არც ერთი ზემოდასახელებული მეცნიერება არ იკვლევს. შემთხვევით მოვლენებს მხოლოდ ის სწავლობს, ამიტომ არა სცდებოდა პლატონი, როცა ამბობდა, რომ სოფისტიკა არარსებულის შესწავლას უნდებაო. რომ შემთხვევითის შესახებ მეცნიერება არ შეიძლება არსებობდეს, ცხადი გახდება მას შემდეგ, როცა დავადგენთ, თუ რა არის შემთხვევითი.

ჩვენ ვამბობთ, რომ ყოველივე ან მარადიულია და აუცილებელი, ან უმეტეს შემთხვევაში არსებული. აუცილებელში იძულებით აუცილებელს კი არ ვგულისხმობ, არამედ მტკიცებაში გამოსადეგს[1]. შემთხვევითი კი არ არსებობს არც „მეტწილად“, არც მუდმივად, არამედ, როგორც მოხვდება. მაგალითად, თუ ზაფხულში აგრილდა,
ეს არ ხდება ყოველთვის, არც აუცილებლად, არც მეტწილად, არამედ 1065a
ხანდახან. ამრიგად, შემთხვევითია ის, რაც არც მუდამ ხდება, არც აუცილებლად და არც მეტწილად. თუ რა არის შემთხვევითი, ამის შესახებ უკვე ვთქვით, რომ მის შესახებ მეცნიერება არ არსებობს, ესეც ცხადია, რადგან ყოველი მეცნიერება ეხება მარადიულს, ან იმას, რაც მეტწილად არსებობს, შემთხვევითი კი არც ერთი ამათგანი არაა. რომ შემთხვევითს არა აქვს ისეთი მიზეზები და საწყისები, როგორიც თავისთავად მოვლენებს, ეს ცხადია, რადგან მაშინ ყველაფერი აუცილებელი იქნებოდა. მაგალითად, თუ ერთი არსებობს მაშინ, თუ არსებობს მეორე, მეორე მაშინ, თუ არსებობს მესამე, ეს უკანასკნელი კი არაა შემთხვევითი, არამედ აუცილებელი, მაშინ აუცილებელი იქნება ისიც, რის მიზეზსაც ის წარმოადგენს და ასე უკანასკნელ შედეგებამდე, რომელიც შემთხვევითი გვეგონა. მაშინ ყველაფერი აუცილებელი იქნება და შემთხვევითი, ე. ი. ის, რაც შეიძლება იყოს და არც იყოს, სავსებით განიდევნება.

ასევე, თუ დავუშვებთ ისეთ მიზეზს, რომელიც კი არ არსებობს, არამედ იქმნება, ასეთ შედეგებს მივიღებთ, ე. ი. ყველაფერი აუცილებელი გახდება. მაგალითად, ხვალ მზის დაბნელება მოხდება, თუ

მოხდება ეს, ეს კი მაშინ, თუ სხვა რაიმე, ეს სხვა მაშინ, თუ კიდევ სხვა და ამ გზით დღევანდელსა და ხვალეს შორის დროის განსაზღვრული მონაკვეთების გამოკლებით მივაღწევთ იმას, რაც უკვე მოხდა. თუ ეს ასეა, მაშინ ყოველივე აუცილებელი გახდება და აუცილებლობით წარმოიშვება.

საგანთა ნაწილი ჭეშმარიტად არსებობს, ნაწილი კი შემთხვევით, პირველი დაკავშირებულია აზროვნებასთან და მის მდგომარეობასთან. ამიტომაც ასეთი არსებულის საწყისებს არ ვეძებთ, არამედ იმის საწყისებს, რაც აზროვნების გარეშეა და მისგან დამოუკიდებელი. შემთხვევითი კი არ არის აუცილებელი, არამედ განუსაზღვრელი, რომელსაც მიზეზებიც არაკანონზომიერი და განუსაზღვრელი აქვს.

მიზანი აქვთ ან ბუნებრივ მოვლენებს, ან აზროვნებით წარმოებულთ. ხოლო შემთხვევითია ის, რაც მათ თან სდევთ. ისევე როგორც
არსებული შეიძლება წარმოადგენდეს როგორც თავისთავადს, ისე
შემთხვევითს, ასევეა მიზეზიც. შემთხვევა, როგორც მიზეზი, თან
სდევს იმ მოვლენებს, სადაც მიზანი თავისუფალი ნებით არის არჩეული, ამიტომაც თავისუფალი არჩევნის სფეროში გვხვდება როგორც
აზროვნება, ისე შემთხვევა. ნებისმიერი არჩევანი კი არ ხდება
აზროვნების გარეშე. ის განუსაზღვრელი მიზეზები კი, რომელთა
ზემოქმედებით წარმოიქმნებიან შემთხვევითი მოვლენები, უცნობია
ადამიანის აზროვნებისათვის. შემთხვევით მიზეზთაგან არც ერთი
არაა ცნობილი ჩვენთვის. კეთილი ან ბოროტი შემთხვევა ნიშნავს
რაიმეს კარგად ან ცუდად დამთავრებას. ბედნიერება ან უბედურე-
1065в ბა კი მაშინ გვაქვს, როდესაც დიდია სიკეთე ან ბოროტება.
რადგან თავისთავადს არაფერი შემთხვევითი არ უძღვის წინ, თვით
მიზეზიც კი, და თუ ციური მოვლენებიც ხდებიან ან შემთხვევით, ან
თავისთავად, ამიტომ მათზე უფრო ადრე მიზეზი გონება და ბუნება
უნდა იყოს.

## თავი მეცხრე

ზოგი მოვლენა მხოლოდ რეალურად არსებობს, ზოგი შესაძლებლობაში, ზოგი კი როგორც შესაძლებლობაში, ისე რეალურად, იქნება ის საგანი, რაოდენობა, თუ სხვა რაიმე. არ არსებობს არავითარი მოძრაობა საგნების გარეშე. ხოლო ყოველგვარი ცვალებადობა ხდება არსებული კატეგორიების მიხედვით. არ არსებობს ისეთი ზოგადი, რომ არ ექვემდებარებოდეს რომელიმე კატეგორიას. თვითეული ამ კატეგორიათაგანი კი ყოველივეს ორგვარად ახასიათებს, მაგალითად, არსების თვალსაზრისით, ერთი მხრივ, გვაქვს ფორმა, მეორე მხრივ, მისი არქონება. თვისობრიობის თვალსაზრისით ერთი თეთრია, მეორე შავი. რაოდენობის თვალსაზრისით ერთი დასრულებულია, მეორე დაუსრულებელი. მოძრაობის მიხედვით, ერთი მაღლა მოძრაობს, მეორე დაბლა. ერთი მსუბუქია, მეორე მძიმე. ამრიგად, არსებულის მოძრაობისა და ცვალებადობის იმდენი ფორმა არსებობს, რამდენიც არსებულია.

მოვლენათა თვითეულ გვარზე შეიძლება მსჯელობა შესაძლებლობისა და რეალობის თვალსაზრისით. მოძრაობა იმის განხორციელებაა, რაც შესაძლებლობაში არსებობს. რომ ჭეშმარიტებას ვამბობ, ეს ცხადი გახდება შემდეგიდან: ის, რაც შეიძლება აშენებულ იქნას რეალურად, მაშინ არსებობს, როცა შენდება, ე. ი. მშენებლობის პროცესში[1]. ასევე სწავლის, მკურნალობის, სიარულის, ხტუნაობის, მოხუცების და ზრდის დროს მოძრაობას მაშინ აქვს ადგილი, როდესაც რაიმე ხორციელდება, არც ადრე და არც გვიან. მოძრაობა კი მაშინ არსებობს, როდესაც შესაძლებლობაში მყოფი ამოძრავდება, მაგრამ არა თავისთავად, არამედ მამოძრავებლის ზემოქმედებით[2]. ხოლო შესაძლებლობაში მყოფი მაშინ ხორციელდება, როდესაც ის მოძრაობს, არა რამდენადაც ის არსებობს, არამედ რამდენადაც მოძრაობს.

„ამდენად“-ს კი შემდეგი მნიშვნელობები აქვს; სპილენძი
შესაძლებლობაში ქანდაკებაა და მოძრაობა არის არა სპილენძის,
როგორც სპილენძის, არამედ ქანდაკების განხორციელება. რადგან
ერთი და იგივე არაა სპილენძად და რაღაცის შესაძლებლობად ყოფნა. ის რომ ერთი და იგივე ყოფილიყო მხოლოდ ცნების მიხედვით,
მაშინ სპილენძი რეალურად რაღაც მოძრაობა იქნებოდა. მაგრამ ეს
ერთი და იგივე არაა, რაც ცხადი ხდება დაპირისპირებიდან: ერთი
და იგივე არაა ჯანმრთელობისა და ავადმყოფობის უნარი. რადგან
მაშინ ავადმყოფად და ჯანმრთელად ყოფნა ერთი და იგივე იქნებოდა. თუმცა ჯანმრთელობისა და ავადმყოფობის სუბსტრატი ერთი და
იგივეა, იქნება ის სითხე თუ სისხლი. თუ ის ერთი და იგივე არაა
ისევე, როგორც არაა ერთი და იგივე ფერი და ხილვადი საგნები?
ამრიგად, შესაძლებელის განხორციელება მოძრაობაშია. რომ ეს
სწორედ მოძრაობაა და რომ ის გვხვდება სწორედ მაშინ, როდესაც
რაიმეს განხორციელება წარმოებს, არც ადრე და არც გვიან, ეს 1066а
ცხადია. ყოველი მოვლენა ხან რეალურად არსებობს, ხან არა,
მაგალითად, რაც შეიძლება აშენებულ იქნას, როგორც ასეთი. ხოლო
იმის განხორციელება, რაც შეიძლება აშენებულ იქნას, ხდება მშე-

ნებლობის პროცესში, რადგან რეალობაა ან მშენებლობა, ან უკვე აშენებული სახლი. მაგრამ, როდესაც სახლი უკვე არსებობს, აღარაფერია ასაშენებელი, რადგან შენდება ის, რაც ასაშენებელია. აუცილებელია სახლის შენება რეალური იყოს, რაც რაღაც მოძრაობაა. ასევე უნდა ვიმსჯელოთ სხვა მოძრაობების შესახებ.

რომ ჩვენს მიერ თქმული სწორია, ცხადია იქიდან, რასაც სხვები ამბობენ ამის შესახებ და აგრეთვე იქიდან, რომ ამის სხვანაირად განსაზღვრა ადვილი არაა. მისი არც სხვა გვარში მოთავსება შეიძლება, რაც ცხადია, იქიდან, რასაც მასზე ამბობენ. ზოგი მას განსხვავებულს არატოლს და არასრულს უწოდებს, მაგრამ ამათგან არც ერთი არ მოძრაობს აუცილებლობით. და ცვალებადობა არ გვხვდება არც თვით მათში, არც ამათგან უფრო მეტად, ვიდრე მათი მოწინააღმდეგე მხრიდან. მიზეზი იმისა, თუ რატომ მოვათავსეთ ის აქ, არის ის, რომ მოძრაობა რაღაც განუსაზღვრელი ჩანს, მეორე სახის საწყისები კი განუსაზღვრელი არიან ნაკლულოვანების გამო. ისინი არ ეკუთვნიან არც არსებას, არც თვისებას და არც სხვა რომელიმე კატეგორიას. ხოლო მიზეზი იმისა, რომ მოძრაობა განუსაზღვრელი გვეჩვენება, არის ის, რომ მას ვერ მოვათავსებთ ვერც შესაძლებელთა და ვერც რეალურად არსებულთა შორის. არც შესაძლებლობაში არსებული და არც რეალური რაოდენობა მოძრაობს აუცილებლობით მოძრაობა კი როგორც ჩანს, რაღაც რეალობაა, თუმცა დაუსრულებელი. ამის მიზეზი კი არის დაუსრულებლობა იმ შესაძლებლობისა, რომლის განხორციელებასაც მოძრაობა წარმოადგენს. ამიტომ ძნელია იმის დადგენა თუ რაა მოძრაობა. უნდა მივაკუთვნოთ ის ნაკლს, შესაძლებლობას თუ, უბრალოდ, რეალობას. მაგრამ არც ერთი ამათგანი არაა დასაშვები. ასე რომ, როგორც ვთქვით, ის უნდა მივაკუთვნოთ რეალობასაც და არარეალობასაც. ამის განჭვრეტა ძნელია, მაგრამ ის კი ცხადია, რომ მოძრაობა არის მოძრავში და მისი განხორციელება ხდება მამოძრავებელის ზემოქმედებით. თვით მამოძრავებელის რეალობაც სხვა არა არის რა, თუ არა ორივეს განხორციელება. მოძრაობის უნარის მქონე შესაძლებლობაში არსებულია. მოძრაობა ამის განხორციელებაა, ხოლო რეალურად არსებობის შემძლეა მოძრაობის შემძლე. ასე რომ, ორივეს ერთი რეალობა აქვთ. ისევე, როგორც ერთი და იგივეა მანძილი ერთიდან ორისაკენ და ორიდან ერთისაკენ, მაღლა და დაბლა. თუმცა ისინი ერთი და იგივე არ არიან. ასეთივე დამოკიდებულებაა მამოძრავებელსა და მოძრავს შორის.





განუსაზღვრელია ის, რის დათვლა არ შეიძლება. რადგან მის შემადგენელ ყველა ნაწილს ვერ გადავსინჯავთ, როგორც იმ ბგერას, რომლის დანახვა შეუძლებელია ან იმიტომ, რომ დაუსრულებელია, 1066в
ან ძნელად დასრულებადი, ან დასასრული და საზღვარი არა აქვს იქ, სადაც მას ბუნებრივად უნდა ჰქონდეს, ან განუსაზღვრელია მიმატების, დაკლების, ან ორივეს გამო. ის არ შეიძლება დამოუკიდებელი იყოს, როგორც კონკრეტული საგანი, მაგრამ თუ ის არაა არც სიდიდე, არც სიმრავლე, მაშინ მისი არსება არაშემთხვევით განუსაზღვრელი იქნება, რადგან დაუყოფელია (დაყოფადი ან სიდიდეა, ან სიმრავლე). მაგრამ არც განუსაზღვრელი იქნება, როგორც უხილავი ბგერა, თუმცა ისინი ამას არ ამბობენ და არც ჩვენ ვიკვლევთ განუსაზღვრელს, როგორც ასეთს, არამედ როგორც დაუთვლელს.

გარდა ამისა, როგორ შეიძლება არსებობდეს თავისთავად განუსაზღვრელი, თუ ის არაა რიცხვი, არც სიდიდე, რომელთა თვისებაა განუსაზღვრელობა. მაგრამ თუ ის შემთხვევითაა განუსაზღვრელი, ის ველარ იქნებოდა არსებული საგნების ელემენტი, როგორც ენის უხილავი ელემენტი, თუმცა ბგერა უხილავია. ამრიგად, რომ განუსაზღვრელი არ შეიძლება რეალურად არსებობდეს, ეს ცხადია, რადგან მაშინ განუსაზღვრელის ნებისმიერი ნაწილი განუსაზღვრელი იქნებოდა. რადგან ერთი და იგივეა განუსაზღვრელი და მისი არსება, იმ შემთხვევაშიც, თუ განუსაზღვრელი არის სუბსტანცია და ითქმის სხვა სუბსტრატზე.

ამრიგად, ის ან დაუყოფელია, ან თუ ნაწილებისაგანაა შემდგარი, განუსაზღვრელად დაყოფადია. მაგრამ შეუძლებელია, რომ ის, როგორც მრავალი, დაუსრულებელი იყოს. როგორც ჰაერის ნაწილი ჰაერია, ისევე დაუსრულებელის ნაწილი დაუსრულებელია, თუ ის სუბსტანციაა და საწყისი. მაგრამ თუ ნაწილები არა აქვს, დაუყოფელიცაა. მაგრამ შეუძლებელია, რომ ის, რაც განუსაზღვრელია, რეალურად არსებობდეს, რადგან ამ შემთხვევაში ის აუცილებლად გარკვეული რაოდენობა იქნებოდა. მაშასადამე, ის არსებობს შემთხვევით. მაგრამ თუ ეს ასეა, მაშინ ის კი აღარ იქნება საწყისი, არამედ ის, რის შემთხვევითი თვისებაც ის არის, ჰაერი ან ლუწი რიცხვი.

ეს კვლევა ზოგადია. მაგრამ რომ განუსაზღვრელი შეგრძნებად მოვლენებს შორის არ არსებობს, ეს ცხადია შემდეგიდანაც: თუ სხეულის ცნება სიბრტყეებით შემოსაზღვრულს ნიშნავს, მაშინ განუსაზღვრელი სხეული არ იქნება არც გრძნობადი, არც აზრობრივი და არც დამოუკიდებელი რიცხვი, რადგან როგორც რიცხვი, ისე ის, რაც რიცხვს შეიცავს, თვლადია.

ბუნებისმეტყველების თვალსაზრისით ეს შემდეგიდანაა ცხადი:
უსასრულო არ შეიძლება იყოს არც რთული და არც მარტივი.
რთული სხეული არ იქნება განუსაზღვრელი, თუ ის განსაზღვრული
რაოდენობის ელემენტებს შეიცავს. მასში საჭიროა მოპირისპირე
მხარეები ერთმანეთს აწონასწორებდნენ და არც ერთი მათგანი არ
უნდა იყოს განუსაზღვრელი. თუ სხეულის ერთ-ერთი მხარის უნარი
როგორღაც ჩამორჩება, ის როგორც განსაზღვრული, დაიღუპება
განუსაზღვრელი მხარისაგან, მაგრამ შეუძლებელია ისიც, რომ მისი
თვითეული მხარე უსაზღვრო იყოს. რადგან სხეული ყველა მიმარ-
თულებითაა განვრცობილი და განუსაზღვრელიც ასევე ყველა მიმარ-
თულებით იქნება განვრცობილი. მაშინ აქედან გამომდინარეობს,
რომ თუ სხეული განუსაზღვრელია, ის ყველა მიმართულებით იქნება
განუსაზღვრელი. ასევე განუსაზღვრელი სხეული არ შეიძლება იყოს
არც ერთი და არც მარტივი, არც როგორც ზოგნი ამბობენ, იმ ელე-
მენტებისაგან დამოუკიდებელი, რომელთაგანაც წარმოიშვება, რად-
გან ასეთი სხეული არ შეიძლება არსებობდეს ელემენტებისაგან
დამოუკიდებლად. ყოველივე ხომ იმად დაიშლება, რისგანაც წარ-
1067a მოიშო. ეს უკანასკნელი, როგორც ჩანს, სხვა არა არის რა, თუ არა
მარტივი სხეული. არც ცეცხლი და არც სხვა რომელიმე ელემენტ-
თაგანი არაა ასეთი, რადგან თვითეული მათგანი შორს დგას განუ-
საზღვრელისაგან. შეუძლებელია აგრეთვე სამყაროს განუსაზღვრე-
ლობის შემთხვევაში ის იყოს, ან გახდეს ერთ-ერთ მათგანად, ან რო-
გორც ამბობდა ჰერაკლიტე, ოდესმე ყველაფერი ცეცხლად იქცეს.
იგივე შეიძლება ითქვას ერთის შესახებაც, რომელსაც ფიზიკოსები
ელემენტებისაგან დამოუკიდებლად აცხადებენ.

ყოველი ცვალებადობა წარმოებს მოპირდაპირე მხარეთა შორის,
მაგალითად, სითბოდან სიცივისაკენ. გარდა ამისა, შეგრძნებადი
სხეული არსებობს სადმე და ერთი და იგივე ადგილი უკავია, რო-
გორც მთელს, ისე მის ნაწილებს, მაგალითად, მიწას. ასე რომ, თუ
ის ერთგვაროვანია, უძრავი იქნებოდა, ან მუდამ მოძრავი, ეს კი
შეუძლებელია, რადგან რატომ იმოძრავებდა ის უფრო მეტად მაღლა
ან დაბლა, ან ნებისმიერი მიმართულებით? თუ ეს მიწის ბელტია, სად
იმოძრავებდა ის, ან სად იდგებოდა? რადგან ადგილი, რომელიც მისი
მონათესავე სხეულია, განუსაზღვრელი იქნებოდა. ის მთელ ადგილს
დაიკავებდა? როგორ? როგორი იქნებოდა მისი უძრაობა ან მოძრაო-
ბა? თუ ის მთლიანად გაჩერებულია, ვერ იმოძრავებდა, და თუ მთლად
მოძრაობს, ვერ გაჩერდებოდა. თუ ის მთლიანად არაერთგვაროვანია,
არაერთგვაროვანი იქნებოდა აგრეთვე ადგილიც და პირველ რიგში
ყოველმხრივ ერთი არ იქნებოდა სხეული, ან ერთი იქნებოდა მხო-



ლოდ შეხებისათვის. შემდეგ, სახით განუსაზღვრელი იქნებოდა თუ
განსაზღვრული? მაგრამ განსაზღვრული ვერ იქნებოდა, რადგან
მაშინ ერთი ნაწილი ექნებოდა განსაზღვრული, მეორე კი არა. თუ
განუსაზღვრელი იქნებოდა ყოველმხრივ, როგორც ცეცხლი ან წყა-
ლი, მაშინ ეს წინააღმდეგობის ერთ-ერთ მხარეს დაღუპავდა. თუ
ისინი მარტივნი და რაოდენობით განუსაზღვრელნი არიან, მაშინ,
როგორც ადგილები, ისე ელემენტები განუსაზღვრელი რაოდენო-
ბისა იქნებოდნენ. და თუ ეს შეუძლებელია და ადგილები განსაზღვ-
რული რაოდენობისა არიან, მაშინ სამყაროც აუცილებლად გან-
საზღვრული იქნება. საერთოდ, შეუძლებელია, რომ სხეული და
სხეულთა ადგილები უსაზღვრო იყვნენ. თუ მთელი შეგრძნებადი
სხეული მძიმეა ან მსუბუქი, ის იმოძრავებდა ან ცენტრისაკენ, ან
ზევითკენ. მაგრამ შეუძლებელია, რომ განუსაზღვრელს ან მთლია-
ნად, ან მის ნახევარს რომელიმე ეს განეცადა. როგორ დათვლიდი
მას? ანდა უსაზღვროს როგორ ექნებოდა „ქვევით“ ან „ზევით“,
ნაპირი ან ცენტრი? გარდა ამისა, თუ ყოველი შეგრძნებადი სხეული
ადგილზე იმყოფება, ადგილს კი ექვსი ფორმა აქვს, შეუძლებელია,
რომ იგივე ჰქონდეს უსაზღვრო სხეულსაც.

თუ საერთოდ, შეუძლებელია ადგილის უსასრულობა, ეს შეუძ-
ლებელი იქნება სხეულისათვისაც, რომელიც ერთ გარკვეულ ადგილ-
ზე იმყოფება, ან მაღლა, ან დაბლა, ან სხვაგან სადმე. თვითეული
მათგანი კი რაღაც საზღვარია. განუსაზღვრელი კი არაა ერთი სიდი-
დის და მოძრაობის მქონე და არ იმყოფება განსაზღვრულ დროში,
როგორც რაღაც ერთი ბუნება, არამედ მასში მომდევნო წინამორ-
ბედისაგან არის დამოკიდებული, როგორც მოძრაობა სიდიდისაგან,
რომელიც წარმართავს მოძრაობას, ცვალებადობას და ზრდას. დრო
კი მოძრაობაზეა დამოკიდებული.

## თავი მეთერთმეტე

ცვალებადი ზოგჯერ შემთხვევით იცვლება, მაგალითად, განათ- 1067в
ლებული ზოგჯერ დადის, ზოგჯერ კი მას რაიმე ეცვლება; ასეთ ცვა-
ლებადობას, როგორიცაა ნაწილობრივი ცვალებადობა, მარტივი
ეწოდება. მაგალითად, სხეული ჯანმრთელია, რადგან განიკურნა
თვალი. ზოგი თავიდანვე თვითონ მოძრაობს და სწორედ ესაა
თავისთავად მოძრავი. ასეთივე მდგომარეობაა მამოძრავებელის
თვალსაზრისითაც. ზოგი შემთხვევით ამოძრავებს, ზოგი ნაწილობ-
რივ, ზოგი თავისთავად. არსებობს აგრეთვე რაღაც პირველი მამოძ-
რავებელი და ისიც, რაც მოძრაობს გარკვეულ დროს საიდანღაც და

საითკენმე. ფორმა, მდგომარეობა და ადგილი, სადაც მოძრავი მოძრა-
ობს, უცვლელია, მაგალითად, ცოდნა და სითბო. სითბო კი არაა მოძ-
რაობა, არამედ გათბობა; არაშემთხვევითი მოძრაობა ყველგან არ არ-
სებობს, არამედ მოპირდაპირე მხარეთა შორის, მათ შუალედ საფეხუ-
რებში და ერთიმეორის გამომრიცხავ დაპირისპირებებში, რაშიც ცდა
გვარწმუნებს. ცვალებადი კი იცვლება ან სუბსტრატიდან სუბსტრა-
ტისაკენ, ან არასუბსტრატიდან სუბსტრატისაკენ, ან არასუბსტრატი-
დან არასუბსტრატისაკენ. სუბსტრატში კი მე ვგულისხმობ იმას, რაც
მსჯელობით ხდება ცხადი. ამრიგად, აუცილებელია სამი სახის ცვა-
ლებადობის არსებობა, მაგრამ არასუბსტრატიდან არასუბსტრატისა-
კენ ცვალებადობა არ არსებობს, რადგან მათ შორის არ არსებობს
წინააღმდეგობა და არც დაპირისპირება. არასუბსტრატიდან სუბს-
ტრატისაკენ კი არსებობს დაბადება დაპირისპირების გზით, ან მარ-
ტივი დაბადება, ან საგნის რაიმე ნაწილისა. სუბსტრატიდან არასუბს-
ტრატისაკენ მოძრაობა კი სიკვდილს ნიშნავს, რაც ან მარტივი სიკვ-
დილია, ან მისი რომელიმე ნაწილისა.
არარსებულს მრავალი მნიშვნელობა აქვს და მოძრაობა არ შეიძ-
ლება იყოს არც შეკავშირების, არც დაშორების შედეგი და არც
შესაძლებლობაში არსებული მოძრაობს, რომელიც კონკრეტულად
არსებულს უპირისპირდება. არათეთრი და არაკეთილი ასევე შეიძ-
ლება შემთხვევით მოძრაობდეს (რადგან ადამიანი შეიძლება არა-
თეთრი იყოს), არარსებული კი არანაირად, რადგან არარსებულს
მოძრაობა არ შეუძლია. თუ ეს ასეა და დაბადება მოძრაობაა, ამ
შემთხვევაში იბადება არსებული. მაგრამ, თუ ეს წარმოშობა შემ-
თხვევითია, მაშინ სწორნი არ არიან ისინი, რომლებიც ამბობენ,
რომ არარსებული არსებობს კონკრეტული საგნის მსგავსად.
იგივე ითქმის უძრაობაზეც: აქაც იგივე სიძნელე წარმოიშვება,
თუ ყველაფერი რაიმე ადგილზე მოძრაობს. მაგრამ არარსებულს
ადგილი არა აქვს, მაშინ სად არსებობს ის? არც სიკვდილია მოძრაო-
1068a ბა, რადგან მოძრაობას უპირისპირდება ან მეორე მოძრაობა, ან
უძრაობა. სიკვდილი კი უპირისპირდება დაბადებას. მაგრამ თუ ყო-
ველგვარი მოძრაობა რაიმე ცვალებადობაა, ცვალებადობა კი სამი
სახისაა, რაზეც უკვე ითქვა, ამათგან დაბადება და სიკვდილი მოძ-
რაობა არაა, ისინი წინააღმდეგობით არსებობენ, მაშინ აუცილებე-
ლია, რომ მოძრაობა არსებობდეს მხოლოდ და მხოლოდ სუბსტან-
ციიდან სუბსტანციისაკენ. სუბსტანციები კი ან ერთმანეთს უპირის-
პირდებიან, ან შუალედ საფეხურებს წარმოადგენენ. ნაკლიც კი
წინააღმდეგობას წარმოადგენს, რაც ვლინდება დადებით მსჯელო-
ბაში, მაგალითად, „შიშველი“, „უკბილო“ და „შავი“.



## თავი მეთორმეტე

თუ კატეგორიები იყოფიან არსებად, თვისებად, ადგილად, მოქ-
მედებად, ვნებად, მიმართებად და რაოდენობად, მაშინ აუცილებლად
იარსებებს სამი სახის მოძრაობა: თვისებისა, ადგილისა და რაოდე-
ნობის მიხედვით. არსება არ მოძრაობს, რადგან არსებას არაფერი
არ უპირისპირდება. არც მიმართებას ახასიათებს მოძრაობა, რადგან
ერთი მხარის ცვალებადობა არ ვრცელდება მეორეზე, რომელიც
შეიძლება სრულებით არ იცვლებოდეს. ასე რომ, ისინი შემთხვევით
იმოძრავებენ. მოძრაობა არ ახასიათებს არც მოქმედს, არც განმც-
დელს, არც მამოძრავებელს და მოძრავს, რადგან არ არსებობს მოძ-
რაობის მოძრაობა[1], ან წარმოშობილის წარმოშობა, საერთოდ, ცვა-
ლებადობის ცვალებადობა. მოძრაობის მოძრაობას ორი აზრი აქვს:
ან როგორც სუბსტრატის მოძრაობა[2], როგორც მოძრაობს ადამიანი,
როცა ის იცვლება თეთრი ან შავი ფერისაკენ, ან მოძრაობა გათბობის,
გაცივების, ადგილმონაცვლეობისა და ზრდის შემთხვევაში. მაგრამ
ეს უკანასკნელი შეუძლებელია, რადგან არ არსებობს სუბსტრატის
არავითარი ცვალებადობა. ანდა სუბსტრატი მოძრაობს რაღაც სხვის
ზეგავლენით, გადადის რა ერთი ფორმიდან მეორეში, როგორც ადა-
მიანი იცვლება ავადმყოფობიდან ჯანმრთელობაში. მაგრამ ესეც
მხოლოდ შემთხვევით არის შესაძლებელი, რადგან ყოველგვარი
მოძრაობა არის ცვალებადობა ერთი ფორმიდან მეორეში. ასევეა
წარმოშობაც და სიკვდილიც. იმ განსხვავებით, რომ აქ ხდება გადა-
სვლა წინააღმდეგობის ერთი ფორმიდან მეორეში და პირიქით.
ხოლო ჯანმრთელობიდან ავადმყოფობაში, ანდა ამ ცვალებადობიდან
რომელიმე სხვა ცვალებადობაში გადასვლა ერთდროულად ხდება.
ცხადია, რომ თუ ადამიანი ავად გახდა, ის გადადის რომელიღაც
მდგომარეობაში. ამ მდგომარეობაში ის შეიძლება დარჩეს კიდეც,
თუმცა ეს მდგომარეობა შეიძლება ყოველთვის შემთხვევითი იყოს.
ეს ცვალებადობაც არის გადასვლა რაიმედან რაიმეში, იმაში, რაც
უპირისპირდება ჯანმრთელობას, თუმცა შემთხვევით, როგორც გახ-
სენებიდან დავიწყებაში გადასვლა. ვისაც ეს თვისებები აქვს, ის
იცვლება ხან ცოდნის და ხან არცოდნის მიმართულებით.
ამას გარდა, თუ არსებობს ცვალებადობის ცვალებადობა და
დაბადების დაბადება, მაშინ მივიღებთ უსასრულო პროცესს.
აგრეთვე წინამორბედის არსებობა აუცილებელია მაშინ, თუ
არსებობს მომდევნო. მაგალითად, თუ როდისმე ადგილი აქვს მარ-
ტივ წარმოშობას, მაშინ უნდა წარმოშობილიყო წარმოშობადიც. ასე 1068в
რომ, მარტივად წარმოშობილი ჯერ არ ყოფილა, არამედ არსებობდა

რაიმე წარმოშობადი. და თუ ესეც წარმოიშობა, წარმოიშობა მაშინ, როდესაც არ იყო წარმოშობადი. თუ დაუსრულებელში არაფერია პირველი, ამიტომ არც მომდევნო იქნება, და არ იქნება არც წარმოშობა, არც მოძრაობა, არც რაიმე ცვალებადობა. გარდა ამისა, ერთი და იგივე განიცდის საწინააღმდეგო ცვალებადობას, მოძრაობას, უძრაობას, წარმოშობას და დაღუპვას. ასე რომ, წარმოშობადი წარმოშობისას ისპობა კიდეც, რადგან ის არც მაშინ იბადება უცებ და არც შემდეგ, რადგან აუცილებელია არსებობდეს მოსპობადი.

ამას გარდა, წარმოშობადსა და მოსპობადს უნდა ჰქონდეთ მატერიაც. მაგრამ რა არის ცვალებადი, სხეული თუ სული? ან რაა წარმოშობადი, მოძრაობა, თუ წარმოშობა? და გარდა ამისა, რა არის ის, საითკენაც ხდება მოძრაობა? საჭიროა არსებობდეს, როგორც მოძრავი, ისე ის, საიდან და საითკენაც წარმოებს მოძრაობა და წარმოიშობა. მაგრამ როგორ? რადგან სრულებით არ არის ცოდნის ცოდნა, არც წარმოშობის წარმოშობა. რადგან არ არსებობს არც მიმართების, არც მოქმედებისა და არც ვნების მოძრაობა. რჩება მოძრაობა თვისების, რაოდენობისა და ადგილის მიხედვით, რადგან თვითეულ მათგანს აქვს მოპირისპირე მხარე. მე ვლაპარაკობ არა იმ თვისებაზე, რომელიც სუბსტანციას ახასიათებს (სახესხვაობაც თვისებაა), არამედ იმ მდგომარეობაზე, რომლის მიხედვით ვამბობთ, რომ საგანი განიცდის ან არ განიცდის.

„უძრავი“ კი ან ისაა, რასაც საერთოდ არ შეუძლია მოძრაობა, ან რაც ძნელად მოძრაობს და დიდი დრო სჭირდება მოძრაობისათვის, ან რაც ნელა იწყებს მოძრაობას, ან ბუნებრივად ახასიათებს და შეუძლია მოძრაობა, მაგრამ არ მოძრაობს, მაშინ, როდესაც უნდა მოძრაობდეს იქ და ისე, როგორც უნდა მოძრაობდეს. უძრავთაგან მხოლოდ ამათ ვუწოდებთ მშვიდ მდგომარეობაში მყოფთ. მოძრაობას უპირისპირდება უძრაობა. ამრიგად, ეს ნაკლია იმათთვის, ვისაც მოძრაობის უნარი აქვთ.

„ადგილზე ერთად“ იმათზე ითქმის, რომლებიც თავიდანვე ერთ ადგილზე არიან და „ცალკე“ იმათზე, რომლებიც სხვადასხვა ადგილზე იმყოფებიან. ერთმანეთს ისინი ეხებიან, რომლებსაც კიდეები ერთად აქვთ. შუაში ის, სადაც პირველად უნდა მივიდეს ბუნებრივად უწყვეტად ცვალებადი საგანი, ვიდრე მივიდოდეს კიდესთან.

„მოპირდაპირენი ადგილის მიხედვით“ ისინი არიან, რომლებიც პირდაპირი ხაზით ყველაზე მეტად დაშორებულნი არიან ერთმანეთისაგან.

„ერთმანეთის მომდევნო“ იმათ ეწოდებათ, რომლებიც დასაწყისის შემდეგ არიან და დაშორებულნი არიან მისგან ან მდებარეობით, ან სახით, ან სხვარამენაირად. და რასაც ის მოსდევს, მას მისგან იმავე გვარისა არაფერი არ აშორებს, როგორც ხაზები იმყოფებიან ხაზების შემდეგ, ერთნი ერთთა შემდეგ, ანდა სახლები სახლებს შემდეგ, თუმცა მათ შუა რაიმეს ყოფნას არაფერი არ უშლის ხელს.

ამრიგად, ის, რაც თანმიმდევრულად რაღაცას მოსდევს, რაღაცის შემდეგაა. მაგალითად, ერთი არის ორის შემდეგ და თვის პირველი რიცხვი მეორე რიცხვის შემდეგ, ხოლო რასაც მოსდევს საგანი, ის 1069a
მას ეხება კიდეც. რადგან ყოველგვარი ცვალებადობა დაპირისპირებულთა შორის ხდება. დაპირისპირება კი არის კონტრარული ან კონტრადიქტორული. კონტრადიქტორული ურთიერთობისას შუალედი არ არსებობს. ცხადია, რომ შუალედი იმყოფება კონტრარულ ურთიერთობაში მყოფ მხარეთა შორის.

„უწყვეტია“ ის, რომლებიც ერთიმეორეს მოსდევენ. მე უწყვეტს ვუწოდებ იმათაც, რომლებსაც საერთო საზღვარი აქვთ, სადაც ისინი ერთიმეორეს ეხებიან და ერთიმეორეს მოსდევენ.

ამრიგად, ცხადია, რომ ამათგან „თანმიმდევარი“ ეწოდება იმათ, რომელთაგან რაიმე ერთი მიიღება შეხების საშუალებით. რომ მათში ჯერ პირველია, შემდეგ მომდევნო, ესეც ცხადია. თანმიმდევარნი შეიძლება ერთმანეთს არ ეხებოდნენ, და შეიძლება ეხებოდნენ. და თუ ეხებიან, უწყვეტნი აღარ იქნებიან. იქ, სადაც შეხება არაა, იქ არც შერწყმაა. ასე რომ, წერტილი იგივე არაა, რაც ერთიანი. პირველს შეხება ახასიათებს, მეორეს კი არა, არამედ მხოლოდ თანმიმდევრობა. პირველთა შორის იმყოფება რაღაც, მეორეთა შორის კი არა.

# წიგნი მეთორმეტე

## თავი პირველი

ახლა სუბსტანცია უნდა განვიხილოთ. კერძოდ, მისი საწყისები და მიზეზები. თუ სამყარო რაღაც მთელია, სუბსტანცია მისი პირველი ნაწილი იქნება. თუ მას თანმიმდევრობის თვალსაზრისით განვიხილავთ, ასეც სუბსტანცია იქნება პირველი, შემდეგ თვისება და რაოდენობა. ისინი დამოუკიდებლად არ არსებობენ, როგორც დამოუკიდებლად არ არსებობს არათეთრი და არაპირდაპირი, არამედ წარმოადგენენ სუბსტანციის მდგომარეობასა და მოძრაობებს. მიუხედავად ამისა, ჩვენ მაინც ვამბობთ მათზე, რომ ისინიც არსებობენ, როგორც არსებობს „არათეთრი“. გარდა ამისა, სხვა არაფერი არაა დამოუკიდებელი, რასაც წინამორბედნი საქმით ამტკიცებდნენ. ისინი ეძებენ სუბსტანციათა საწყისებს, ელემენტებსა და მიზეზებს. თანამედროვე მოაზროვნენი კი უფრო მეტად ზოგადსა თვლიან სუბსტანციად. ისინი ლოგიკური მეთოდით ამტკიცებენ, რომ გვარი, როგორც ზოგადი, უფრო მეტად არის საწყისი და სუბსტანცია, ძველი მოაზროვნენი კი სუბსტანციად თვლიდნენ კონკრეტულ ელემენტებს, როგორიცაა ცეცხლი და მიწა და არა ზოგადად სხეულს.

სუბსტანცია კი სამგვარია: ერთია შეგრძნებადი, რომელთაგან ერთი მუდმივია, მეორე მოკვდავი. ამ უკანასკნელის შესახებ (ესენი არიან ცხოველები ან მცენარეები) ყველა ერთი აზრისაა, ხოლო უკვდავთათვის კი ელემენტებად ასახელებენ ხან ერთს, ხან ბევრს. მესამე სუბსტანცია კი უძრავია, რომლის შესახებ ზოგი ამბობს, რომ დამოუკიდებელია, ზოგი მას ერთი ბუნებისად თვლის, ზოგი მას ორად ჰყოფს: იდეებად და მათემატიკურ საგნებად. ზოგი კი ასეთად მხოლოდ მათემატიკურ საგნებს ასახელებს. შეგრძნებადი
1069в საგნები არის ფიზიკის ობიექტი, რადგან ისინი მოძრაობასთან არიან დაკავშირებული, მეორენი კი სხვა მეცნიერებისა, თუ მათ არავითარი საერთო საწყისი არა აქვთ.



## თავი მეორე

შეგრძნებადი სუბსტანცია ცვალებადია; ცვალებადობა იწყება
ან მოწინააღმდეგე მხარედან, ან მათ შუა მოთავსებულ საფეხურე-
ზიდან, მაგრამ არა ყოველგვარი მოპირისპირედან (მაგალითად, ბგე-
რა თეთრი არაა), არამედ იმათგან, რომელთა შუა არსებობს წინა-
აღმდეგობა, რაიმე ცვალებადი აუცილებლად წინააღმდეგობის ერ-
თი მხრიდან მეორისაკენ იცვლება, მაგრამ თვით წინააღმდეგობა
არ იცვლება. გარდა ამისა, წინააღმდეგობის ერთი მხარე რჩება,
მეორე კი არა[1]. მაგრამ მოპირდაპირე მხარეებს გარდა არსებობს
რაღაც მესამე, რაც მატერიაა.

ცვალებადობა ოთხგვარია: არსების, თვისების, რაოდენობისა
და ადგილის მიხედვით. მარტივი დაბადება და სიკვდილი ეხება
საგანს, მომატება და დაკლება — რაოდენობას, ცვალებადობა —
თვისებას, მოძრაობა — ადგილს. ყოველი ცვალებადობა მოწინა-
აღმდეგე მხარეთა შორის წარმოებს. აუცილებელია, რომ მატერიას
შეეძლოს ორივე მხარედ გარდაქმნა, რადგან ყოველ არსებულს
ორგვარი ხასიათი აქვს, ამიტომ ყველაფერი იცვლება შესაძლებ-
ლობიდან სინამდვილისაკენ. მაგალითად, შესაძლებელი თეთრი
გადადის სინამდვილეში არსებულ თეთრში. ასევეა ზრდისა და
კლების შემთხვევაშიაც. ასე რომ, არარსებულიდან არა მარტო
შემთხვევითი წარმოშობა ხდება, არამედ ყველაფერი არსებული-
დან წარმოიშობა, მაგრამ შესაძლებლობაში არსებულიდან, და
არა რეალურად არსებულიდან. და სწორედ ესაა ანაქსაგორას
„ერთი“, რომელიც სჯობს მის მეორე დებულებას იმის შესახებ,
რომ „ყოველივე ერთადაა“. იგივე უნდა ითქვას ემპედოკლესა და
ანაქსიმანდრეს. ნარევსა და დემოკრიტეს დებულებაზე: „ყოველივე
ერთად იყო შესაძლებლობაში და არა სინამდვილეში“. ამრიგად,
ისინი მიადგნენ მატერიის ცნებას.

ყველაფერი რაც იცვლება, შეიცავს მატერიას, მაგრამ სხვადა-
სხვას. აგრეთვე იმ მუდმივ მოვლენებსაც, რომლებიც არ წარმოი-
შობიან, მაგრამ მოძრაობენ ადგილმონაცვლეობით, აქვთ მატერია,
მაგრამ არა წარმოშობადი, არამედ ისეთი, რომელიც ადგილს იცვ-
ლის საიდანღაც საითკენმე. მაგრამ იბადება კითხვა, თუ რომელი
სახის არსებულიდან ხდება წარმოშობა? რადგან არარსებული სამ-
გვარია: თუ ის შესაძლებლობაში არსებულია, მისგან საგნები შემ-
თხვევით კი არ წარმოიშობიან, არამედ ერთიმეორისაგან. არც ის
ახსნა კმარა, რომლის მიხედვით ყველა საგნები ერთად იყვნენ,
რომლებიც მატერიით განსხვავებული არიან. წინააღმდეგ შემთხვე-

ვაში რატომ იქნებოდნენ ისინი განუსაზღვრელად ბევრნი და არა ერთი? აზროვნება ერთია და თუ მატერიაც ერთია, მაშინ რეალობაში ის გადავიდოდა, რომლის მატერია შესაძლებლობაშია, მიზეზი და საწყისი კი სამია. ორი დაპირისპირებულია, აქედან ერთი ცნებაა და იდეა, მეორე მისი არქონება, მესამე კი — მატერია.

## თავი მესამე

ამის შემდეგ უნდა ითქვას იმის შესახებ, რომ არ წარმოიშობა
არც მატერია და არც ფორმა. მე ვგულისხმობ მათ უკანასკნელ სა-
ფეხურებს[1]. რაიმე ყოველთვის რაიმედან რაიმეში იცვლება. რის-
1070a განაც იწყება ცვალებადობა, პირველი მამოძრავებელია, რაც
იცვლება, მატერიაა, რადაც იცვლება ფორმაა. ცვალებადობა კი
დაუსრულებელია. თუ არა მარტო სპილენძი ხდება მრგვალი, არა-
მედ იქმნება მრგვალიცა და სპილენძიც, ამიტომ აუცილებელია
შეჩერება.

ამის შემდეგ უნდა შევეხოთ იმას, რომ ყოველი სუბსტანცია როგორც ბუნებრივი, ისე სხვაგვარი, იმავე სახის სუბსტანციიდან წარმოიშობა, იქნება ეს ბუნებრივი, ხელოვნური, შემთხვევითი თუ თავისთავადი წარმოიშობა. ხელოვნება არის საწყისი სხვაში[2], ბუნება კი თავის თავისივე საწყისია. მაგალითად, ადამიანი ადამიანს ბადებს. დანარჩენი საწყისები კი მათი არქონებაა.

არსება სამია: მატერია, რომელიც გვევლინება კონკრეტული საგნის სახით. მატერია და სუბსტრატი არსებობს შეხებით და არა შერწყმით. მეორე მხრივ, ესაა კონკრეტული მოვლენა და რაღაც გარკვეულობა[3], და მესამე[4], ამათგან წარმოშობილი რაიმე კონკრეტული საგანი, მაგალითად, სოკრატე ან კალიასი. ზოგჯერ კონკრეტული საგანი, თუ ის ბუნებრივია და არა ხელოვნური, არ შეიძლება არსებობდეს შედგენილი სუბსტანციის გარეშე, მაგალითად, სახლის ფორმა და არა ხელოვნებაში არსებული ფორმა, რომელნიც არც წარმოიშობიან და არც ისპობიან, არამედ სახლი მატერიის გარეშე, ისევე როგორც ჯანმრთელობა და ყოველივე სხვა, შექმნილი ხელოვნებით, არსებობენ და არ არსებობენ როგორღაც სხვაგვარად[5]. ამიტომაც არ სცდებოდა პლატონი, როცა ამბობდა, რომ იდეები აქვთ ბუნებრივ საგნებსო. მაგრამ თუ არსებობენ იდეები ისეთი მოვლენებისათვის, როგორიცაა ცეცხლი, სხეული ან თავი, ყველა ისინი მატერიაა და უმეტესად წარმავალი არსების მქონე.

მამოძრავებელი მიზეზი წინ უსწრებს მოძრავს, ლოგიკურად კი მოვლენებთან ერთად არსებობს. მაგალითად, როდესაც ადამია-



ნი ჯანმრთელდება, მაშინ არსებობს ჯანმრთელობის ცნებაც, და სპილენძის სფეროს ფორმასთან ერთად არსებობს სპილენძის სფეროც. რჩება თუ არა რაიმე შემდეგ, ეს საკვლევია. ზოგჯერ ამას ხელს არაფერი არ უშლის. მაგალითად, ასეთია სული, მაგრამ არა ყოველგვარი, არამედ მხოლოდ გონება,[6] რადგან შეუძლებელია მთელი სული ასეთი იყოს.

ამრიგად, ცხადია, რომ იდეების არსებობა საჭირო არაა, რადგან ადამიანი ადამიანს ბადებს, კონკრეტულ საგანს კი რაიმე კონკრეტული საგანი. ასევეა ხელოვნებაშიც, მაგალითად, მედიცინა არის ცნება ჯანმრთელობისა.

## თავი მეოთხე

სხვადასხვა მოვლენებს სხვადასხვა მიზეზები და საწყისები
აქვთ, ზოგს ასეთი, ზოგს ისეთი. მაგრამ თუ ვიმსჯელებთ ზოგადად
და ანალოგიით, ისინი ყველგან ერთი და იგივეა. კითხვა ეხება
იმას, რომ ერთი და იგივე თუ სხვადასხვა საწყისები და ელემენ-
ტები აქვთ არსებათ, მიმართებათ, და ყველა სხვა კატეგორიათ.
მაგრამ უაზრობა იქნებოდა, რომ ისინი ყველას ერთნაირი ჰქონოდა,
რადგან ერთი და იგივესაგან იქნებოდა წარმოშობილი მიმართებაცა 1070b
და სუბსტანციაც. მაშ როგორი არიან ისინი? არსებისა და სხვა
კატეგორიების გარდა, არაფერია ზოგადი, ელემენტი კი წინ უსწ-
რებს იმას, რის ელემენტიც ის არის. მაგრამ არც არსებაა ელემენტი
მიმართებათა, არც ეს უკანასკნელნი არიან ელემენტები სუბსტან-
ციათა.

ამას გარდა, როგორ შეიძლება, რომ ყველაფერს ერთი და იგივე ელემენტები ჰქონდეს. არასოდეს არ შეიძლება ერთი და იგივე იყოს ელემენტები და მისგან წარმოებული მთელი. მაგალითად, BA იყოს იგივე, რაც B და A. ელემენტი არც აზრისეული უნდა იყოს[1], მაგალითად, არსება და ერთი, თუმცა ისინი ყოველი საგნის შემადგენლობაში შედიან. არც ერთი ელემენტთაგანი არაა არც სუბსტანცია და არც მიმართება[2]. თუმცა ეს აუცილებელია ასე იყოს. არც ყველაფერს აქვს ერთი და იგივე ელემენტები. ანდა როგორცა ვთქვით, ეს ზოგჯერ ასეა, ზოგჯერ კი არა. მაგალითად, ყველა შეგრძნებად სხეულს ერთნაირად აქვთ ფორმად: ერთ შემთხვევაში, თბილი, მეორეში — ცივი, რაც სითბოს ნაკლებობაა. ხოლო მატერია პირველად შესაძლებლობაში არის ერთიც და მეორეც. სუბსტანციებია, როგორც ეს, ისევე ის, რაც მათგან არის წარმოშობილი და რომლებსაც ასეთივე საწყისები აქვთ. მაგა-

ლითად, როდესაც თბილისა და ცივისაგან რაიმე ერთს ვიღებთ, როგორიცაა ხორცი ან ძვალი. ის, რასაც ვიღებთ, განსხვავებული უნდა იყოს იმათგან, რისგანაც ვიღებთ. ამათ ეს ელემენტები და საწყისები აქვთ, სხვებს კი — სხვა. მაგრამ ყოველივეზე ასეთი მსჯელობა არ შეიძლება, არამედ ზოგზე უნდა ვიმსჯელოთ ანალოგიით. მაგალითად, ვინმემ რომ დაასახელოს საწყისად ფორმა, მისი არქონება და მატერია, თვითეული ამათგანი სხვადასხვაა სხვადასხვა გვარში. მაგალითად, ფერებისათვის ესაა თეთრი, შავი, ზედაპირი, სინათლე, სიბნელე, ჰაერი, რომელთაგან წარმოიშვება დღე და ღამე.

მიზეზები კი არამხოლოდ ისინი არიან, რომლებიც საგნის შემადგენლობაში შედიან, არამედ გარეშენიც, მაგალითად, მამოძრავებელი მიზეზი. ცხადია, რომ საწყისი სხვაა და ელემენტი კი სხვა, თუმცა ორივე მიზეზია. ასევე იყოფა საწყისიც: მამოძრავებელ და შემჩერებელ საწყისად. არსებობს აგრეთვე რაღაც საწყისი სუბსტანცია. ასე რომ, ანალოგიის მიხედვით ელემენტები სამია, მიზეზები და საწყისები კი — ოთხი. მაგრამ ისინი სხვადასხვა შემთხვევაში სხვადასხვა არიან. პირველ რიგში სხვადასხვაა პირველი მიზეზი, როგორც მამოძრავებელი მიზეზი, მაგალითად, ჯანმრთელობა, ავადმყოფობა, სხეული. მამოძრავებელი მიზეზია მედიცინა. ფორმაა გარკვეული სახის უწესრიგობაც, აგრეთვე სახლის ასაშენებელი აგურები. მშენებლობა კი არის მამოძრავებელი მიზეზი.

ასეთ სახეებად განიყოფება საწყისები. თუ ბუნებრივ საგნებში ადამიანი ადამიანს ამოძრავებს, აზროვნებაში ამოძრავებს ფორმა ან მისი საწინააღმდეგო. ამ შემთხვევაში კი სამი სახის მიზეზი გვექნება, ზოგჯერ კი გვექნება ოთხი. ჯანმრთელობის ფორმა როგორღაც არის მედიცინა, სახლის ფორმა — მშენებლობა, ადამიანი კი ჰქმნის ადამიანს. გარდა ამისა, ყოველივე ამას წინ უსწრებს მამოძრავებელი მიზეზი.

## თავი მეხუთე

არსებობენ როგორც დამოუკიდებელი, ისე არადამოუკიდებე-
ლი მოვლენები, რომელთაგან პირველი სუბსტანციებია. სუბსტან-
1071a ციები ყოველივეს საწყისები იმიტომ არიან, რომ მათ გარეშე არ
არსებობს არც მოძრაობა და არც თვისებები. ამათ მოსდევს სული
და სხეული, ან გონება, მისწრაფება და სხეული.

შემდეგ, როგორღაც ანალოგიის გზით საწყისებია რეალობა და



შესაძლებლობა, მაგრამ ისინი სხვადასხვანაირნი არიან და სხვადასხვა ვითარებაში არსებობენ. ერთი და იგივე მოვლენა ზოგჯერ რეალობაა, ზოგჯერ კი შესაძლებლობა, როგორც მაგალითად, ღვინო, ხორცი და ადამიანი. ისინიც დასახელებული მიზეზების ფარგლებში ექცევიან. რეალურად არსებობს ფორმა, როდესაც ის დამოუკიდებელია, და ის, რაც ორივესაგან არის შემდგარი, ან მისი ნაკლი, როგორიცაა სიბნელე და ავადმყოფობა. შესაძლებლობაში კი მატერია არსებობს, რომელსაც შეუძლია ორივედ იქცეს. რეალურად და შესაძლებლობაში არსებული კი ერთმანეთისგან განსხვავდებიან, რადგან არა აქვთ ერთი და იგივე მატერია, ზოგს კი სხვადასხვა აქვთ ფორმაც. მაგალითად, ადამიანის მიზეზია შემდეგი ელემენტები: ცეცხლი და მიწა, როგორც მატერია და მისი სპეციფიკური ფორმა. ამას გარდა, კიდევ რაღაც გარეშე, მაგალითად, მამა, მზე, წრეში ტრიალი, რომელიც არც მატერიაა, არც ფორმა, არც მისი არქონება, არც იმავე სახის მიზეზი, არამედ მამოძრავებელი.

გარდა ამისა, უნდა მივაქციოთ ყურადღება იმასაც, რომ ზოგი რამ ზოგადია, ზოგი კი არა. ყოველივეს თავდაპირველი საწყისები ზოგჯერ რეალურად უსწრებენ მათ, ზოგჯერ კი შესაძლებლობაში. ისინი ზოგადნი არ არიან[1]. კონკრეტული საგნების საწყისები კონკრეტული საგნები არიან. ზოგადი ადამიანი კი ზოგადი ადამიანის საწყისია, მაგრამ ასეთნი არ არსებობენ. არამედ პელევსი აქილევსის მამაა, შენ კი შენი მამა გყავს. კონკრეტული B AB-ს საწყისია, საერთოდ B კი საერთოდ AB-სი.

შემდეგ, სხვადასხვა სუბსტანციებს სხვადასხვა მიზეზები და ელემენტები აქვს, როგორც ნათქვამი იყო. თუ ისინი სხვადასხვა გვარს ეკუთვნიან, მაგალითად, ბგერები, ფერები, არსებები, რაოდენობა, მათ ანალოგიის გარდა, სხვა არაფერი არა აქვთ საერთო. ერთსა და იმავე სახეში შემავალნი კი განსხვავდებიან არა სახით, არამედ ინდივიდუალურად. მაგალითად, შენი მატერია, შენი ფორმა, შენი მოძრაობა, და ჩემი, რაც მხოლოდ ცნების მიხედვითაა ერთი და იგივე.

ამრიგად, კითხვაზე იმის შესახებ, რომ არსებათა, მიმართებათა და თვისებათა საწყისები და ელემენტები არის თუ არა ერთი და იგივე, ცხადია, მრავალი აზრით შეიძლება გავცეთ პასუხი. ცხადია, რომ ისინი სხვადასხვაა თვითეულისათვის და არა ერთი და იგივე. მაგრამ ისინი ზოგჯერ ყველას ერთი და იგივე აქვთ ანალოგიით, ზოგჯერ მათ საერთო აქვთ მატერია, ფორმა, მათი არქონება,

მამოძრავებელი, არსების მიზეზი, რომელიც ყველასათვის საერთოა, და რომლის მოსპობით ისპობა ყოველივე დანარჩენი.

გარდა ამისა, ზოგჯერ პირველია რეალობა, ზოგჯერ კი სხვებს წინ უსწრებს წინააღმდეგობა, რომელიც არც გვარია და არც მრავალი მნიშვნელობა აქვს, ზოგჯერ კი — მატერიები.

[1071b თუ რომელია შეგრძნებადი საგნის საწყისები და რამდენი, აგრეთვე როგორ არიან იგივეობრივი და როგორ განსხვავებული, ამის შესახებ უკვე ვთქვით.

## თავი მეექვსე

არსებობს სამი სუბსტანცია, ორი ბუნებრივი და ერთი უძრავი. ამ უკანასკნელის შესახებ უნდა ითქვას, რომ აუცილებელია რაღაც უძრავი მარადიული სუბსტანციის არსებობა. რადგან არსებულ მოვლენათა შორის სუბსტანციები პირველნი და წარმავალნი არიან, ამიტომ ყველაფერი წარმავალი იქნება[1]. მაგრამ შეუძლებელია მოძრაობისა და დროის წარმოშობა და მოსპობა, ისინი ხომ მარადიულნი არიან. მაგრამ თუ არ არსებობს დრო, არ იარსებებდა არც წინამორბედი და მომდევნო, რადგან მოძრაობა ისევე უწყვეტია, როგორც დრო. იგივე უნდა ითქვას მოძრაობის ნებისმიერ თვისებაზე. საერთოდ, მოძრაობა კი არაა უწყვეტი, არამედ ადგილმონაცვლეობა, კერძოდ, წრეში ტრიალი. მაგრამ თუ არსებობს ან მამოძრავებელი, ან შემოქმედი მიზეზი, მაგრამ ისე, რომ არ მოქმედებს, მაშინ არც მოძრაობა იქნება, რადგან შესაძლებელია უნარი არსებობდეს ისე, რომ არ განხორციელდეს.

არც მაშინ გვექნება რაიმე სარგებლობა, თუ არსებებს როგორიცაა იდეები, მარადიულად ვაქცევთ ისე, რომ მათში ცვალებადობის გამომწვევ რაიმე მოქმედ და საწყისს არ დავუშვებთ. არც იდეები იქნება საკმარისი და არც იდეების გარდა სხვა სუბსტანციების დაშვება, რადგან თუ ისინი არ მოქმედებენ, არ იქნება მოძრაობა, მოძრაობა არ იქნება არც მაშინ, ისინი რომ მოქმედებდნენ, რადგან მათი არსება შესაძლებლობაა. არც მოძრაობა იქნება მარადიული, რადგან ის, რაც შესაძლებლობაში არსებობს, შეიძლება არც არსებობდეს. ასე რომ, საჭიროა ისეთი საწყისები, რომელთა არსება მოქმედებაა. გარდა ამისა, მათი არსება არამატერიალური უნდა იყოს, რადგან ისინი მარადიული უნდა იყვნენ, თუ საერთოდ, რეალურად არსებობს რაღაც მარადიული.

მაგრამ აქ ჩნდება სიძნელე: უნდა ვიფიქროთ, რომ ყოველივე



რეალური შესაძლებლობაში არსებობდა, ხოლო ყველა შესაძლებელი კი შეიძლება არ იქცეს რეალობად. ასე რომ, თავდაპირველად შესაძლებლობა არსებობს. მაგრამ თუ ეს ასეა, მაშინ რეალური აღარაფერი აღარ იქნება, რადგან შესაძლებელია ისიც, რაც შეიძლება არ არსებობდეს.

მაგრამ შეუძლებელია როგორც ის, რასაც თეოლოგები ამბობდნენ, რომ ყოველივე ღამიდან წარმოიშვაო, ისე ის, რასაც ამტკიცებენ ბუნებისმეტყველნი, რომ ყველა საგნები ერთად იყვნენო. რადგან როგორ იარსებებს მოძრაობა, თუ რეალურად არც ერთი მიზეზი არ არსებობს. რადგან მატერია თვითონ კი არ ამოძრავებს თავის თავს, არამედ მშენებლობა. არც ყოველთვიური მსხვერპლშეწირვები და არც დედამიწა არ მოძრაობს თავისთავად, არამედ მოძრაობს თესლი და დაბადება. ამიტომაც ზოგი ენერგიას მარადიულად აქცევს, როგორც ლევკიპე და პლატონი. ისინი ამბობენ, რომ მოძრაობა მარადიულიაო. მაგრამ არ ამბობენ თუ რატომ, ან რა მოძრაობს, ან რა არის იმის მიზეზი, რომ ის ხან ასეთია, ხან კი ისეთი. შემთხვევით კი არაფერი არ უნდა მოძრაობდეს, არამედ როგორც მუდამ, ისე ამჟამად რაიმე მიზეზით უნდა ხდებოდეს ან ბუნებრივად, ან იძულებით, ან გონებით და სხვა რამენაირად.

შემდეგ, რომელი მოძრაობაა პირველი? რასაც დიდი მნიშვნე-
ლობა აქვს. მაგრამ არც პლატონი წყვეტს კითხვას იმის შესახებ, 1072a
თუ რომელია ის საწყისი, რომლითაც მოვლენა თავის თავს ამოძრა-
ვებს, რადგან როგორც ის ამბობს, სული შემდეგ ჩნდება და ცას-
თან ერთად არსებობსო.

რაც შეეხება თვალსაზრისს იმის შესახებ, რომ შესაძლებლობა რეალობას წინ უსწრებს, ეს ზოგჯერ სწორია, ზოგჯერ — არა. თუ როგორ, ამის შესახებ უკვე ვთქვით. რომ რეალობა წინ უსწრებს შესაძლებლობას, ამას ანაქსაგორაც ადასტურებს, რომლის აზრით, გონება არის რეალობა. ემპედოკლესთან ასეთია მეგობრობა და მტრობა. ლევკიპეს აზრით კი, მოძრაობა მარადიულია. ქაოსი და ღამე კი არ არსებობენ განუსაზღვრელი დროის განმავლობაში, არამედ ან ტრიალებენ, ან სხვანაირად მოძრაობენ. თუ რეალობა წინ უსწრებს შესაძლებლობას, და თუ ერთი და იგივე განუწყვეტლივ წრიულ მოძრაობაშია, საჭიროა არსებობდეს რაღაც უცვლელი, რაც ყოველთვის ერთნაირად ამოძრავებდა მათ. და თუ უნდა არსებობდეს წარმოშობა და სიკვდილი, მაშინ უნდა არსებობდეს რაღაც სხვაც, რაც სხვადასხვაგვარად მოქმედებს, ე. ი. რაც აუცილებლად ხანდახან თავისთავად მოძრაობს, ხანდახან კი — სხვის ზეგავლენით. ეს კი უნდა იყოს ან რაღაც მესამე, ან პირვე-

ლი, მაგრამ ის პირველი უნდა იყოს, რომელიც როგორც თავის თავის, ისე ამის მოძრაობის მიზეზია. ასე რომ, უკეთესია, თუ პირველს დავუშვებთ. ის ხომ იმის მიზეზია, რაც ყოველთვის ერთნაირად მოქმედებს. ხოლო რაც სხვადასხვანაირად მიმდინარეობს, მისი მიზეზი არის მეორე, ხოლო იმას, რაც ყოველთვის სხვადასხვანაირად ხდება, ამის მიზეზი ორია, რაც უკვე ცხადი გახდა.

ასეთი მდგომარეობაა მოძრაობებში. ისმის კითხვა — საჭიროა კიდევ სხვა საწყისების ძიება, თუ არა?

## თავი მეშვიდე

ეს ასე უნდა იყოს, რადგან წინააღმდეგ შემთხვევაში ყოველივე წარმოშობილი იქნება ღამისა, ყოველივეს ნარევისა და არარსებულისაგან; ამიტომაც ეს დადგენილად უნდა ჩავთვალოთ. ასე რომ, უნდა არსებობდეს რაღაც მუდამ შეუჩერებლად მოძრავი, როგორიცაა წრიული მოძრაობა. ეს ცხადია არა მარტო მსჯელობით, არამედ ფაქტებითაც. ამრიგად, პირველი ცა მარადიულია. ამას გარდა, არსებობს რაღაც მამოძრავებელი, რომელიც ამოძრავებს სხვას და თვითონაც მოძრაობს და რომელსაც შუა ადგილი უკავია. ამიტომაც უნდა არსებობდეს რაღაც, რაც ისე ამოძრავებს, რომ თვითონ არ მოძრაობს და რაც მარადიული სუბსტანცია და მოქმედებაა. ასე კი ამოძრავებს მისწრაფებისა და აზროვნების საგანი, რომელიც თვით არ მოძრაობს. ამრიგად, ამოძრავებს უძრავი, რომელიც იგივეობრივია. ჩვენ კი ვისწრაფვით იმისკენ, რაც მშვენივრად გვეჩვენება. ასევე, უპირველესად ყოვლისა, მშვენიერია სასურველი. ჩვენ უფრო მეტად იმიტომ ვისწრაფით მისკენ, რომ მშვენივრად გვეჩვენება, ან გვეჩვენება იმიტომ, რომ ვისწრაფით მისკენ, საწყისი კი აზროვნებაა. აზროვნებას აზროვნების ობიექტი ამოძრავებს. აზროვნების ობიექტი კი აზროვნებისაგან დამოუკიდებელი თავისთავადი მოვლენების რიგს განეკუთვნება. მას აქვს პირველადი არსება, რომელიც მარტივია და რეალურად არსებული, მაგრამ ერთი და მარტივი ერთი და იგივე არაა, რადგან ერთი საზომს
072в ნიშნავს, მეორე კი მის მდგომარეობას. მაგრამ როგორც მშვენიერი, ისე თავისთავადი მოვლენები ერთსა და იმავე რიგს განეკუთვნებიან და ან საუკეთესონი არიან, ან მისი ანალოგიური.

რომ მიზანი უძრავ მოვლენებს შორის იმყოფება, ამას განხილვა ნათელყოფს. მიზანი კი რაიმეს მიზანია და რაიმეში არსებობს.



ეს უკანასკნელი კი შეიძლება იყოს და შეიძლება არა. მიზანი
მოვლენას ამოძრავებს, რადგან ის სასურველია და ამოძრავებული
კი ამოძრავებს სხვას. ასე რომ, თუ რაიმე მოძრაობს, მას სხვა-
გვარადაც შეუძლია არსებობა. ასე რომ, თუ ტრიალი არის პირ-
ველი მოძრაობა, ის, რაც ასე მოძრაობს, მას შეუძლია სივრ-
ცეში იმოძრაოს ასეც და სხვანაირადაც, ე. ი. არა არსების მი-
ხედვით. მაგრამ თუ არსებობს უძრავი მამოძრავებელი, რომელიც
რეალურად არსებობს, ის არასოდეს არ შეიძლება სხვადასხვაგვა-
რად ამოძრავებდეს. პირველი ცვალებადობა გადაადგილებაა. ასე-
თია წრეში ტრიალიც, რასაც უძრავი მამოძრავებელი იწვევს და
ეს უკანასკნელი კი აუცილებლად არსებობს. აუცილებლად არსე-
ბული კი მშვენიერია და ამდენად საწყისიცაა.

„აუცილებელს“ შემდეგი მნიშვნელობა აქვს: პირველი არის
იძულება, რადგან მიმართულია საკუთარი მიდრეკილების წინა-
აღმდეგ, მეორე მხრივ, ის, რის გარეშე არაა კეთილდღეობა. მესა-
მეა ის, რასაც სხვაგვარად არ შეუძლია არსებობა, თუ არა მარ-
ტივად. ასეთი საწყისისაგან არის დამოკიდებული ცაც და ბუნე-
ბაც. ის ისე ცხოვრობს, როგორც ჩვენ ვცხოვრობთ ყველაზე ბედ-
ნიერ წუთებში. ის კი ყოველთვის ასე ცხოვრობს, რაც ჩვენთვის
შეუძლებელია, რადგან მისთვის მოქმედება არის სიამოვნება. აქე-
დან აქვს მას სიფხიზლეც, შეგრძნებაც, და რაც ყველაზე სასია-
მოვნოა, აზროვნება, საიდანაც გამომდინარეობს მისი იმედები და
შეხედულებები.

აზროვნება თავისთავად კი არის აზროვნება ყველაზე უკეთე-
სისა და რაც უფრო მეტად კეთილშობილია აზროვნება, მით უფ-
რო მეტად საპატიო ობიექტი აქვს მას. თავის ობიექტთან ზიარე-
ბის გამო აზროვნება თავის თავს აზროვნებს. რადგან აზრის
ობიექტი აზრთან შეხებისა და საერთოდ, გააზრების შედეგად
იქმნება. აზრი და აზრის ობიექტი ერთი და იგივეა, რადგან
აზროვნება თავის თავში შეიცავს როგორც ობიექტს, ისე მის
არსებასაც. და ის იმიტომ მოქმედებს, რომ შეიცავს მას. ამრი-
გად, აზროვნებაში ყველაზე მეტად ღვთაებრივი ეს უნდა იყოს, ხო-
ლო აზროვნება უნდა იყოს ყველაზე უფრო სასიამოვნო და საუკეთე-
სო მოქმედება. ის ბედნიერებაა, რასაც ჩვენ ხანდახან განვიცდით,
ღმერთი კი ყოველთვის, რაც საოცარია. და რომ არსებობდეს
ამაზე უფრო მეტი ბედნიერება, კიდევ უფრო მეტად საოცარი
იქნებოდა. ღვთაება კი ასეთია, როგორც ვთქვით. ღმერთს ახა-
სიათებს სიცოცხლეც, რაც აზროვნების გამოვლენაა. ეს უკანას-
კნელი კი არის მოქმედება. თავისთავად მოქმედება კი არის საუ-

კეთესო და მუდმივი სიცოცხლე. ამიტომაც ვამბობთ, რომ ცო-
ცხალ არსებათა შორის ღმერთია ყველაზე მეტად მარადიული და
ყველაზე უკეთესი. ასე რომ, ღმერთს მუდმივად ახასიათებს
უწყვეტი სიცოცხლე და მარადიული არსებობა და ესაა სწორედ
ღმერთი.

პითაგორელები და სპევზიპე კი ამტკიცებენ, რომ არ შეიძლე-
ბა უმშვენიერესი და საუკეთესო საწყისი იყოს, იმის გამო, რომ
მცენარეებიცა და ცხოველებიც საწყისი მიზეზები არიან, მაგრამ
მშვენიერი და სრულყოფილი არის ის, რაც მათგან გამომდინა-
რეობსო. ეს შეხედულება კი სწორი არ არის, რადგან თესლი
სხვა პირველი სრულყოფილი მიზეზებისაგან არის წარმოშობილი
და ამრიგად, თავდაპირველად არის არა თესლი, არამედ სრულ-
ყოფილი მიზეზი. ამიტომ შეიძლება ითქვას, რომ თესლზე ადრე
1073a ადამიანი არსებობს, მაგრამ არა თესლისაგან შექმნილი, არამედ
სხვა ადამიანი, რომლისგანაც წარმოშობილია ეს თესლი.

ზემოთქმულიდან ცხადია, რომ არსებობს რაღაც მუდმივი,
უძრავი, შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებელი არსება.
დავამტკიცეთ ისიც, რომ ამ არსებას არა აქვს არავითარი სიდიდე,
არამედ ის არის უნაწილო და დაუშლელი. ის ამოძრავებს მოვლე-
ნებს განუსაზღვრელი დროის მანძილზე, რადგან განუსაზღვრელ
ძალას არაფერი არა აქვს განსაზღვრული. ყოველგვარი სიდიდე
კი ან განსაზღვრულია ან განუსაზღვრელი. ამიტომ ამ არსებას
განსაზღვრული სიდიდე ვერ ექნება, ხოლო განუსაზღვრელი ვერ
იქნება იმიტომ, რომ არ არსებობს არავითარი განუსაზღვრელი
სიდიდე. ამას გარდა, ის უგრძნობი და უცვლელია, რადგან ყველა
სხვა მოძრაობანი მოსდევენ ადგილმონაცვლეობას. ამგვარად, ცხა-
დი ხდება, რომ ეს ასე უნდა იყოს.

## თავი მერვე

ასეთი არსება ერთია, თუ ბევრი? თუ ბევრია, რამდენი? ეს
არ უნდა დავტოვოთ აუხსნელი, არამედ უნდა გავიხსენოთ სხვე-
ბის შეხედულებებიც, რომლებმაც სიმრავლის არსების შესახებ
ნათლად არაფერი არ თქვეს. მაგალითად, იდეებზე მოძღვრებას
არავითარი ორიგინალური თვალსაზრისი არ მოუცია. ისინი, რომ-
ლებიც იდეების არსებობას ამტკიცებენ, რიცხვებს იდეად აცხა-
დებენ, რომლებსაც ხან განუსაზღვრელად თვლიან, ხან კი ათამ-



დე განსაზღვრულად. რიცხვთა ასეთი სიმრავლის შესახებ კი სე-
რიოზულად არაფერი არა აქვთ დასაბუთებული.
ჩვენ კი უნდა ვიმსჯელოთ გამომდინარე ჩვენი წანამძღვრები-
დან და განსაზღვრებიდან. საგნების საწყისი და პირველი როგორც
თავისთავად, ისე შემთხვევით, უძრავია, რომელიც იწვევს პირველ
მარადიულ და ერთადერთ მოძრაობას, რადგან მოძრავს აუცილებ-
ლად რაიმე ამოძრავებს. პირველი მამოძრავებელი კი თავისთა-
ვად უძრავია და მუდამ ამოძრავებს მარადიული მოძრაობით და
მხოლოდ ამ მოძრაობით. მაგრამ ყოველივეს მარტივი მოძრაობის
გვერდით, იმ მოძრაობის გვერდით, რომელსაც, ჩვენი აზრით,
პირველი უძრავი სუბსტანცია იწვევს, ვხედავთ სხვა მარადიულ
მოძრაობებსაც, რომელიც პლანეტებს ახასიათებთ. სხეულთა წრი-
ული მოძრაობა რომ მარადიულია და შეუჩერებელი, ეს მტკიცდება
წიგნებში „ბუნების შესახებ“. აუცილებელია, რომ თვითეული ამ
მოძრაობათაგანი იყოს გამოწვეული უძრავი, თავისთავადი და
მუდმივი სუბსტანციის მიერ. რადგან მნათობები არიან რაღაც
მარადიული ბუნების, ამიტომ ასეთივე უნდა იყოს მათი მამოძრა-
ვებელი, რომელიც წინ უსწრებს მის მიერ ამოძრავებულს. რაც
სუბსტანციებს უსწრებს წინ, თვითაც სუბსტანცია უნდა იყოს.
მაგრამ ცხადია, რომ ასეთი სუბსტანცია ზემოთქმული მიზეზების
გამო აუცილებლად მუდმივი ბუნებისა უნდა იყოს, უძრავი და
სიდიდის არმქონე, რომ არსებობენ რაღაც სუბსტანციები და მათ 1073в
შორის არის რაღაც წინამორბედი და მომდევნო, ვარსკვლავების
ანალოგიურად მოძრავი, ეს ცხადია. ხოლო მნათობების სიმრავ-
ლე შესწავლილ უნდა იქნას ფილოსოფიის მონათესავე მათემატი-
კური მეცნიერების — ასტრონომიის მიერ, რომელიც სწავლობს
მუდმივ, მაგრამ შეგრძნებად სუბსტანციებს. სხვები კი სუბსტან-
ციებს არ სწავლობენ. მაგალითად, მეცნიერება რიცხვების შესა-
ხებ და გეომეტრია.
რომ მოძრაობა მრავალგვარია, ეს ცხადია იმათთვისაც, ვი-
საც მცირეოდნად მაინც უფიქრია ამაზე. მაგალითად, თვითეული
ვარსკვლავი მოძრაობს ერთზე მეტი სახის მოძრაობით. საჭიროა
შევეხოთ იმას, თუ რას ამბობენ მათემატიკოსები მოძრაობის
ფორმების შესახებ, რათა აქედან მოძრაობათა რაოდენობაზე რა-
ღაც წარმოდგენა მივიღოთ და აზრით კი მათი ათვისება შევძლოთ.
დანარჩენი კი ან ჩვენ თვითონ უნდა ვიკვლიოთ, ან გავიგოთ
იმათგან, ვინც მას იკვლევს, თუ მათ ახლახან თქმულისაგან რაიმე
განსხვავებული აქვთ. საჭიროა ორივე მეთოდის გამოყენება, მაგ-
რამ უნდა ვენდოთ უფრო ზუსტს.

ევდოქსმა მზისა და მთვარის მოძრაობა სამ სფეროში მოათავსა.
ამათგან პირველია უძრავი ვარსკვლავებისა, მეორე ზოდიაქის
ნიშანთა შუა მდებარეობს, მესამე ამ ნიშნებიდან გადახრილია.
ამათგან უფრო მეტად იყო გადახრილი მთვარე, ვიდრე მზე. მოძ-
რავ ვარსკვლავებს თვითეულს მოძრაობის ოთხი სფერო მიუჩინა.
ამათგან პირველი ორი მზისა და მთვარის სფეროებთან გააიგივა,
ევდოქსის აზრით, მოძრავი ვარსკვლავები იყოლიებენ ყოველივეს,
იმასაც, რაც მათ ქვეშაა და რაც ზოდიაქის ნიშანთა შუაშია და
ისე მოძრაობენ, როგორც ყველა დანარჩენი. მესამე სახით მოძ-
რავთ ყველას პოლუსები ზოდიაქის ნიშანთა შუა სფეროზე აქვთ.
მეოთხე სახის მოძრაობა დახრილია მესამე წრის შუისკენ. მესამე
სფეროში მოძრავ თვითეულ პლანეტას კი თავისი პოლუსი აქვს,
მხოლოდ ჰერმესსა[1] და აფროდიტას[2] აქვთ ერთნაირი.

კალიპოსმა სფეროები ისევე განალაგა, როგორც ევდოქსმა,
რამდენადაც საქმე მანძილების დაშორებას ეხება. ზევსსა და
კრონოსს[3] მან იმდენივე მოძრაობის სფერო განუკუთვნა, რაც
ევდოქსმა, მზისა და მთვარისათვის კი, მისი აზრით, საჭირო იყო
კიდევ ორი სფეროს მიმატება, თუ ვინმე მოვლენების ახსნას
მოისურვებდა. სხვა მნათობებსაც თვითეულს თითო სფერო დაუ-
მატა. მაგრამ თუ ამ სფეროებმა უნდა აგვიხსნან მოვლენები,
აუცილებელია, თვითეულ მოძრავ ვარსკვლავს დაემატოს სხვა
სფეროები, უკვე დასახელებულებთან შედარებით ერთით ნაკლე-
1074a ბი, რომლებიც ყველაზე დაბლა მოთავსებულ ვარსკვლავის
სფეროს პირველ მდებარეობას აღადგენენ. მხოლოდ ამგვარად
შეიძლება წარმოიბდეს პლანეტების ყოველგვარი მოძრაობა.
ამრიგად, ერთი მხრივ, არის მოძრავ ვარსკვლავთა 8 სფერო, მეო-
რე მხრივ, 25, რომელთაგან უკან არ ბრუნდება ის სფეროები,
რომლითაც ყველაზე დაბლა მოთავსებული პლანეტა მოძრაობს.
პირველი ორი პლანეტის სფეროდან უკან ბრუნდება 6, ხოლო იმა-
თი რიცხვი, რომლებიც მომდევნო ოთხ სფეროს უკან აბრუნებენ,
არის 16. იმ სფეროების რიცხვი, რომლითაც პლანეტები მოძრა-
ობენ და უკან ბრუნდებიან, არის 55. თუ მთვარესა და მზეს არ
დავუმატებთ ზემოდასახელებულ მოძრაობებს, რაზეც ჩვენ მივუ-
თითეთ, მაშინ ყველა სფეროთა რიცხვი 47 იქნება. ამდენია სფე-
როთა რიცხვი, ამრიგად, გონივრული იქნებოდა, რომ არსე-
ბათა, უძრავ საწყისთა და შეგრძნებადი მოვლენების რიცხვიც
ამდენი დაგვეშვა. ხოლო აუცილებელის კვლევა უნდა დაგვეთმო
უფრო ღრმა მოაზროვნეთათვის. თუ არ არსებობს სხვა არავითა-
რი მოძრაობა, რომელიც ამა თუ იმ მნათობის მოძრაობას გააძლი-



ერებდა, გარდა ამისა, თუ თვითეული მათგანის ბუნება და არსება
უგრძნობია და თავისთავადი და მის მიზანს ყველაზე უკეთესი
შეადგენს, მაშინ ამათ გარდა, სხვა ბუნებები არ იარსებებს და
ამრიგად, სუბსტანციათა რიცხვი აუცილებლად ამდენი იქნება.
და თუ არსებობენ სხვებიც, მაშინ ისინი, როგორც მოძრაობის
მიზანნი, აამოძრავებდნენ დანარჩენს. მაგრამ, გარდა ზემოთქმუ-
ლისა, სხვა მოძრაობების დაშვება შეუძლებელია. ეს გონივრულია,
თუ დავაკვირდებით მნათობებს. თუ ყოველი მამოძრავებელი
არსებობს მოძრავის გულისთვის და ყოველი მოძრაობა მოძრავ
საგანს ეკუთვნის, მაშინ არც ერთი მოძრაობა არ იარსებებს თავის
თავის, ან სხვა მოძრაობების გულისთვის, არამედ მნათობების გუ-
ლისთვის. მაგრამ თუ მოძრაობა არსებობს მოძრაობის გულისთვის,
ეს უკანასკნელი სხვა მოძრაობის გულისთვის იარსებებდა. და
თუ ეს არ შეიძლება უსასრულო იყოს, მაშინ ყოველი მოძრაობის
მიზანი რაიმე ღვთაებრივი ციური მოძრავი სხეული იქნება.

რომ ცა ერთია, ცხადია, რადგან ისინიც რომ ბევრნი ყოფი-
ლიყვნენ, როგორც ადამიანები, მაშინ ყოველ მათგანს სახით ერთი,
მაგრამ რიცხვით ბევრი საწყისი ექნებოდა. მაგრამ რიცხვით ბევრს
მატერია აქვს, ცნება კი ერთი, მაგალითად, ადამიანის ცნება.
სოკრატე კი ერთია. ხოლო პირველს, რომელიც არსებაა, არა აქვს
მატერია, რადგან რეალობაა. ხოლო ის, რაც ერთია როგორც
ცნებით, ისე რიცხვით, ე. ი. პირველი მამოძრავებელი, თვით
უძრავია. ასეთივეა ისიც, რაც მოძრაობს მუდმივ და უწყვეტლივ. 1074в
მაშასადამე, ერთია ცაც.

მითის ფორმაში ძველ და უძველეს მოაზროვნეთაგან გადმოცე-
მული და მომდევნო მოაზროვნეთა მიერ გაზიარებული შეხედუ-
ლებით, ღმერთები ასეთნი არიან და ისინი მოიცავენ მთელ ბუნებას.
დანარჩენი მითიური კი დამატება იქნება მასის დასარწმუნებლად,
კანონების განსამტკიცებლად და სარგებლობის მიზნით.

ღმერთებს ზოგნი ადამიანთა და სხვა ცხოველთა მსგავსად
აცხადებდნენ და აქედან გამოჰყავდათ ზემოთქმულის მსგავსი სხვა
შედეგები. თუ ამას გამოვტოვებთ, მივიღებთ მხოლოდ თავდაპირველ
დაშვებას, რომ პირველი სუბსტანციები ღმერთები არიან, მაშინ ეს
ღვთაებრივ მსჯელობად უნდა ჩაგვეთვალა. ალბათ, როგორც მეც-
ნიერებამ, ისე ფილოსოფიამ და ამ შეხედულებებმა, რომლებიც
მრავალჯერ იქნენ აღმოჩენილი და კვლავ დავიწყებულნი, ჩვენამდე
მაინც მოაღწიეს, როგორც ძვირფასმა გადმონაშთებმა.

ამრიგად, მამა-პაპათა და წინამორბედთა შეხედულებანი ჩვენთვის მხოლოდ ამდენად არის ცნობილი.

## თავი მეცხრე

გასარკვევია ზოგიერთი საკითხი გონების შესახებ, როგორც ჩანს, ის მოვლენათა შორის ყველაზე ღვთაებრივია. მაგრამ ზოგიერთ სიძნელესთან არის დაკავშირებული კითხვა იმის შესახებ, თუ როგორ არის გონება ასეთი? ის რომ არაფერს არ აზროვნებდეს, პატივსაცემი არ იქნებოდა და მძინარს დაემსგავსებოდა, მაგრამ თუ ის აზროვნებს, მას სხვა ძირითადი მიზეზი აქვს. მისი არსება რომ ყოფილიყო არა აზრი, არამედ აზროვნების უნარი, ის არ იქნებოდა ყველაზე საუკეთესო, რადგან მისი ღირსება აზროვნებაში მდგომარეობს.

შემდეგ, მისი არსება ან აზრია, ან აზროვნება. მაგრამ რას აზროვნებს ის? ან თავის თავს, ან რაღაც სხვას. თუ სხვას, მაშინ ან ყოველთვის ერთსა და იმავეს, ან სხვადასხვას. მნიშვნელობა არა აქვს იმას, მოიაზრებს ის ყოველთვის მშვენიერს, თუ იმას, რაც მოხვდება. მაგრამ ზოგიერთი მოვლენის შესახებ ფიქრი უაზრობაა. ის კი ცხადია, რომ ის მოიაზრებს ყველაზე უფრო ღვთაებრივსა და პატივსაცემს და არც იცვლება. რადგან ის შეიძლება შეიცვალოს უარესისაკენ, ესეც ხომ რაღაც მოძრაობაა. ჯერ ერთი, თუ ის არის არა აზროვნება, არამედ აზროვნების უნარი, მისთვის ძნელი იქნებოდა უწყვეტი აზროვნება. შემდეგ, ცხადია, რომ მაშინ უნდა ყოფილიყო რაღაც სხვა, გონებაზე უფრო პატივსაცემი, სახელდობრ, მოაზრებული. რადგან აზროვნება და აზრი მაშინაც არსებობს, როდესაც ყველაზე უარესს მოიაზრებს. ასე რომ, თუ ამას გვერდს ავუვლით, რადგან ზოგჯერ არდანახვა სჯობს დანახვას, აზროვნება აღარ იქნებოდა ყველაზე უკეთესი. ამრიგად, თუ გონება ძლიერია, ის თავის თავს მოიაზრებს და მაშასადამე, აზროვნება აზროვნების აზროვნებაა. მაგრამ როგორც ჩანს, ცოდნა, შეხედულება, შეგრძნება და განსჯა სხვას ეხებიან, თავის თავს კი სხვათა შორის. გარდა ამისა, თუ სხვადასხვაა აზროვნება და მოაზრებული, რომელი მათგანი შეადგენს მის ღირსებას? აზროვნება და გააზრებული ერთი და იგივე ხომ
1075a არაა? თუ ზოგიერთ შემთხვევაში ცოდნა და საგანი ერთი და იგივეა? შემოქმედებითს მეცნიერებებში სუბსტანცია და არსება მოცემულია მატერიის გარეშე, თეორიულში ისაა საგნის ცნება და აზროვნება. იმ ობიექტებში, რომელთაც მატერია არა აქვთ, აზრის ობიექტი და აზრი სხვადასხვა არაა, არამედ ერთი და იგივე, მაშასადამე, ერთი და იგივეა აზროვნება გააზრებული.



რჩება კითხვა იმის შესახებ, არის თუ არა მოაზრებული რთული?
ამ შემთხვევაში ცვალებადობა მთელის ნაწილებსაც შეეხება. თუ
ყველაფერი, რასაც მატერია არა აქვს, დაუშლელია, როგორც
ადამიანის გონება, რომელიც ზოგჯერ მიმართულია შედგენილი საგ-
ნებისაკენ და რომლისთვისაც სიკეთე არსებობს არა ამა და ამ ადგი-
ლას, არამედ როგორც რაღაც საუკეთესო მთელი და მისგან განსხვა-
ვებული. ამავე მდგომარეობაშია აზროვნება, რომელიც მარადიულო-
ბის განმავლობაში თავის თავს აზროვნებს.

## თავი მეათე

გამოსარკვევია, თუ როგორ არსებობს ბუნებაში სიკეთე და კე-
თილშობილება, როგორც რაღაც დამოუკიდებელი და თავის თავადი,
როგორც წესრიგი, თუ ორივენაირად, როგორც ჯარში? წესრიგი აქ
ხომ ჯარის კეთილდღეობაცაა და სარდალიც და უფრო მეტად ეს
უკანასკნელი, რადგან ის წესრიგის საშუალებით არსებობს, და არა
წესრიგი მისი საშუალებით. ყველაფერი როგორღაც მოწესრიგებუ-
ლია, წყლის ბინადარნიც, ფრინველებიც და მცენარეებიც, მაგრამ
არა ერთნაირად და არც ისე, თითქოს ერთს მეორესთან არავითარი
მიმართება არ ჰქონდეს, პირიქით, მათ შორის არსებობს რაღაც
მიმართება. ყველაფერი მიმართულია ერთისაკენ, მაგრამ ისე, რო-
გორც სახლში თავისუფლებს ნაკლებ ეძლევათ ნება გააკეთონ, რაც
მოხვდებათ, რაც მთლიანად ან უმეტესად უკვე მოწესრიგებულია.
მონებს და ცხოველებს ნაკლებ ევალებათ საერთო საქმე და უმეტე-
სად შემთხვევით საქმეს აკეთებენ. რადგან ასეთია თვითეული მათ-
განის საწყისი ბუნება. მე ვგულისხმობ იმას, რომ მოვლენათა ნაწი-
ლისათვის აუცილებელია დაშლა, დანარჩენისათვის კი გაერთიანება.

არ უნდა დავფაროთ, თუ რა შეუსაბამობა და დაბრკოლებანი გა-
მომდინარეობს სხვათა მსჯელობიდან, რა შედეგებს იღებენ ისინი,
რომლებიც უფრო მახვილგონივრულად მსჯელობენ და ვის აქვს
ყველაზე ნაკლები სიძნელეები.

ყველანი ყველაფერს დაპირისპირებული საწყისებიდან აწარ-
მოებენ. მაგრამ არაა სწორი, რომ თითქოს ყოველივე წინააღმდეგო-
ბიდან არის წარმოშობილი. ისინი არც იმას ხსნიან, თუ როგორაა
წინააღმდეგობიდან წარმოშობილი ის, რაც თვითონ შეიცავს წინა-
აღმდეგობას, რადგან მოპირდაპირე მხარეები ერთმანეთზე არ ახდე-
ნენ ზემოქმედებას. ჩვენთვის ამის გადაჭრა იოლია, რადგან ჩვენ
ვუშვებთ რაღაც მესამეს. ზოგნი კი წინააღმდეგობის ერთ-ერთ მხა-
რედ მატერიას აცხადებენ, ისევე როგორც ტოლს უპირისპირებენ

არატოლს და ერთს კი ბევრს. მაგრამ ესეც იმავე ხერხით წყდება, რადგან მატერია არაფერს არ უპირისპირდება, წინააღმდეგ შემთხვევაში ყველაფერი, გარდა ერთისა, ბოროტებას ეზიარებოდა. რადგან ბოროტება წინააღმდეგობის ერთ-ერთი მხარეა.

სხვა მოაზროვნეების აზრით, სიკეთე და ბოროტება საწყისები
არ არიან. მაგრამ, მიუხედავად ამისა, ყველგან უფრო მეტად საწყი-
სია სიკეთე. ის კი სწორია, რომ სიკეთე საწყისია, მაგრამ არ ამბო-
ბენ, თუ როგორ არის ის საწყისი, როგორც მიზანი, როგორც მოძ-
1075в რაობა, თუ როგორც ფორმა?

უაზრობას ამბობს ემპიდოკლეც, რომელიც მეგობრობას აქცევს სიკეთედ და მას სთვლის, როგორც მამოძრავებელ, ისე მატერიალურ საწყისად. ის ხომ ნარევის ნაწილია. მაგრამ თუ ერთი და იგივე შემთხვევითაა, როგორც მატერიალური, ისე მამოძრავებელი საწყისი, ის ერთი და იგივე ვერ იქნება. რომელი ამათგანია მეგობრობა? უაზრობაა აგრეთვე, რომ შური უკვდავი იყოს, რადგან მას ისეთივე ბუნება აქვს, როგორიც ბოროტებას.

ანაქსაგორას კი სიკეთე მიაჩნდა მამოძრავებელ საწყისად, რადგან მისი აზრით, მამოძრავებელი არის გონება, მაგრამ ის ამოძრავებს რაღაც მიზნით. ასე რომ, ეს სულ სხვაა, ვიდრე ის, რასაც ჩვენ ვამბობთ, რომ მედიცინაც როგორღაც ჯანმრთელობაა. უაზრობაა, რომ ის არაფერს არ უპირისპირებს სიკეთესა და გონებას. ყველა ისინი, რომლებიც წინააღმდეგობას თვლიან საწყისად, არ სარგებლობენ წინააღმდეგობით, თუ მათი ნათქვამი როგორღაც არ დავალაგეთ. არაფერს არ ამბობენ იმაზეც, თუ რატომაა ერთი მოკვდავი და მეორე კი უკვდავი[1], რადგან ყველა არსებული ერთი საწყისიდან გამოჰყავთ. გარდა ამისა, ზოგნი არარსებულიდან აწარმოებდნენ არსებულს, ზოგნი კი იძულებულნი იყვნენ ყოველივე ერთად ექციათ, რათა ივივე შედეგი არ მიეღოთ[2].

გარდა ამისა, არავინ არაფერს არ ამბობს იმაზე, თუ რატომ არის წარმოშობა მარადიული და რაა ამის მიზეზი. ისინი, რომლებიც ორ საწყისს უშვებენ, მათთვის აუცილებელია სხვა უფრო ძლიერი საწყისის დაშვება. ისინი კი, რომლებიც იდეებს აღიარებენ სხვა უმთავრეს საწყისად, არ ამბობენ, თუ რატომ მონაწილეობენ მასში საგნები, ან თვით რატომ მონაწილეობენ საგნებში.

ზოგის აზრით, აუცილებელია, რომ სიბრძნეს და საუკეთესო მეცნიერებას რაღაც უპირისპირდებოდეს. ჩვენი აზრით, ეს აუცილებელი არაა, რადგან პირველს არაფერი არ უპირისპირდება. ყოველ დაპირისპირებულს აქვს მატერია, რომელიც შესაძლებლობაში არსებობს. უცოდინარობა გადადის საწინააღმდეგოში, მაგრამ პირველს არაფერი არ ეწინააღმდეგება. თუ შეგრძნებადის გარდა, სხვა არაფერი არ არსებობს, მაშინ არ იარსებებდა არც საწყისი, არც წესრიგი, არც წარმოშობა და არც ციური მოვლენები, არამედ ყოველ საწყისს საწყისი ექნებოდა, როგორც ამტკიცებენ ყველა თეოლოგები და ბუნებისმეტყველნი. მაგრამ თუ არსებობენ იდეები და რიცხვები, ისინი არაფრის მიზეზები არ იქნებიან. ყოველ შემთხვევაში ისინი არ იქნებიან მოძრაობის მიზეზები. გარდა ამისა, როგორ წარმოიშობოდა სიდიდე და უწყვეტობა იმისაგან, რასაც სიდიდე არა აქვს? რადგან რიცხვი ვერ წარმოშობს უწყვეტობას, არც როგორც მამოძრავებელი, არც როგორც ფორმა. მეორე მხრივ, დაპირისპირებულთა შორის არც ერთი არაა ისეთი საწყისი, როგორიცაა შემოქმედი და მამოძრავებელი. შესაძლებელია ის არ არსებობს, რადგან მოქმედება შესაძლებლობას მოსდევს. და მაშასადამე, არსებული მარადიული ვერ იქნება. მაგრამ მარადიულნი არსებობენ. ამრიგად, ამ შეხედულებათაგან რომელიღაც უარსაყოფია. თუ როგორ, ამის შესახებ უკვე ვთქვით.

გარდა ამისა, იმის შესახებ, თუ როგორ არის რიცხვით ერთი
სული, სხეული, საერთოდ, ფორმა და საგანი, ამაზე არავინ არაფერს
არ ამბობს. ამის თქმა შეუძლებელიცაა, თუ ისეთივე პასუხი არ იქნა
გაცემული, რასაც ჩვენ ვამბობთ, რომ ამას მამოძრავებელი სჩადის.
ისინი კი, რომლებიც ამტკიცებენ, რომ მათემატიკური რიცხვები
პირველია და თვითეულ მოვლენას განსხვავებულ არსებასა და საწ-
ყისს აძლევენ, სამყაროს არსებას შემთხვევითობის გროვად აქცევენ
(რადგან ერთის არსებობა ან არარსებობა მეორეს არაფერს არ მა- 1076a
ტებს) და მრავალ საწყისს უშვებენ. სამყაროს კი არ სურს, რომ
ცუდად მართავდნენ: „ცუდია მრავალხელისუფლიანობა, დაე იყოს
ერთმმართველობა!“.

## წიგნი მეცამეტე

### თავი პირველი

შეგრძნებადი მოვლენების არსება, როგორც მატერია, ისე რეალობა, განხილული გვაქვს ბუნებისმეტყველური ხასიათის წიგნებში. საკვლევია, არსებობს თუ არა შეგრძნებადი სუბსტანციების გარდა, რაღაც უძრავი, მარადიული სუბსტანცია და თუ არსებობს, როგორია ის? თავდაპირველად განხილულ უნდა იქნას სხვათა შეხედულებანი, რათა არ დავეთანხმოთ იმაში, რასაც არასწორად ამბობენ და იმ შეხედულებებში, რომლებიც მათთან საერთო გვაქვს, მარტო ჩვენ თავს არ დავდოთ ბრალი. დასაფასებელია როგორც ის, ვინც აყენებს ჩვენზე უკეთეს დებულებას, ისე ის, ვინც, ყოველ შემთხვევაში, — არა უარესს.

აღნიშნულ საკითხზე არსებობს ორი შეხედულება: ერთნი ამბობენ, რომ მათემატიკური სიდიდეები, როგორიცაა რიცხვები, ხაზები და სხვა მათდაგვარნი და აგრეთვე იდეები, რაღაც სუბსტანციებიაო. ზოგი ორ სუბსტანციას ასახელებს: იდეებსა და მათემატიკურ რიცხვებს, ზოგი კი ორივეს ერთ ბუნებად თვლის. ზოგი ამტკიცებს, რომ მხოლოდ მათემატიკური სიდიდეები არიან სუბსტანციებიო. პირველ რიგში უნდა განვიხილოთ პირველი შეხედულება მათემატიკური სიდიდეების შესახებ ისე, რომ სხვა ბუნება არ მივაწეროთ მათ. მაგალითად, არსებობენ თუ არა იდეები და არიან თუ არა ისინი არსებული საგნების საწყისები და არსებები? უნდა ვიკვლიოთ, რომ არსებობენ თუ არა მათემატიკური სიდიდეები და თუ არსებობენ, როგორ? ამის შემდეგ ცალკე უნდა შევეხოთ იდეებს ზოგადად, ჩვეულების მიხედვით. რადგან ამაზე ძალიან ბევრია ნათქვამი გამოქვეყნებულ ნაწერებში. შემდეგ, საჭიროა კვლევის დიდი ნაწილი წარვმართოთ განსახილველად საკითხისა, არიან თუ არა რიცხვები და იდეები არსებულის არსებები და საწყისები? იდეების შემდეგ ეს იქნება ჩვენი მესამე პრობლემა.



თუ მათემატიკური რიცხვები არსებობენ, ისინი აუცილებლად ან შეგრძნებად საგნებში იქნებიან მოთავსებული, როგორც ამბობენ ზოგნი, ან მათგან დამოუკიდებლად, ზოგი ამასაც ამტკიცებს. და თუ ისინი არც ერთი ამ სახით არ არსებობენ, მაშინ ისინი ან სულ არ არსებობენ, ან არსებობენ სხვაგვარად. ამრიგად, ჩვენ ვდავობთ არა მათ არსებობაზე, ან არარსებობაზე, არამედ მათი არსებობის ფორმაზე.

### თავი მეორე

რომ მათემატიკური სიდიდეები არ შეიძლება შეგრძნებად საგნებში არსებობდნენ და რომ ეს მოჭორილი თვალსაზრისია, ამის შესახებ გვაქვს ნათქვამი წიგნებში „პრობლემების შესახებ“. რომ 1076b
შეუძლებელია ერთ ადგილას ორი სხეულის არსებობა და რომ იმავე საბუთით სხვა ძალები და ბუნებებიც უნდა ყოფილიყვნენ შეგრძნებად საგნებში და არ უნდა ყოფილიყვნენ მათგან დამოუკიდებელნი, ამაზე ზემოთ უკვე ვთქვით. გარდა ამისა, ცხადია, რომ შეუძლებელია ნებისმიერი სხეულის დაყოფა, რადგან სხეული უნდა დაიყოს სიბრტყეებად, სიბრტყე—ხაზებად, ხაზი—წერტილებად. მაგრამ, თუ წერტილის დაყოფა შეუძლებელია, შეუძლებელი იქნება ხაზის დაყოფაც და თუ ამის დაყოფაც შეუძლებელია, მაშინ არც სხვა რაიმე დაიყოფება. მნიშვნელობა არა აქვს იმას, რომ დანაყოფები ისეთივე ბუნებისა იქნებიან, თუ არა და მათშივე იქნებიან მოთავსებული, თუ არა, რადგან შედეგი ერთი და იგივე იქნება, შეგრძნებადი საგნების დაყოფასთან ერთად ისინიც დაიყოფებიან[1], ან არც შეგრძნებადნი უნდა დაიყონ.

გარდა ამისა, შეუძლებელია ამ ბუნებათა დამოუკიდებელი არსებობა. თუ არსებობს შეგრძნებადთაგან დამოუკიდებელი სხვა სხეული, რომელიც შეგრძნებად სხეულებს წინ უსწრებს, ცხადია, რომ აუცილებელი იქნებოდა სიბრტყეების დამოუკიდებლად სხვა სიბრტყეების არსებობა, ასევე ხაზის და წერტილისა, იმავე საბუთით. თუ ეს ასეა, მაშინ მათემატიკური სხეულის, სიბრტყის, ხაზისა და წერტილის გარდა, იარსებებდა სხვა დამოუკიდებელი სიბრტყე, ხაზი და წერტილი, რადგან რთულს წინ უსწრებს მარტივი, და თუ შეგრძნებად სხეულებს წინ უსწრებს უგრძნობი, იმავე საბუთით უძრავ სხეულებში მყოფ სიბრტყეებს წინ უნდა უსწრებდეს თავისთავადი სიბრტყეები. ასე რომ, იმ სიბრტყეებსა და ხაზებს გარდა, რომლებიც დამოუკიდებელ შეგრძნებად სხეულებში იმყოფებიან, იქნებოდნენ სხვა ხაზები და წერტილები. ამათგან პირველნი მათემატიკურ სხეუ-

ლებთან ერთად იარსებებდნენ, მეორენი მათზე ადრე. იმავე საბუთით ამ სიბრტყეებზე წინ ხაზებია, რომელთა უწინარეს იქნებოდნენ სხვა ხაზები და წერტილები. და ამ პირველადი ხაზების წინ იქნებოდნენ სხვა პირველი ხაზები და წერტილები, რომელთა უწინარეს სხვა არაფერი არ იქნებოდა. მაგრამ ეს უაზრო დაგროვება იქნებოდა. გამოდის, რომ შეგრძნებადი სხეულების გარდა, არსებობს ერთი სხეული, და შეგრძნებადი სიბრტყის გარდა, სამი სხვა სიბრტყე, ე. ი. ერთი შეგრძნებადთაგან დამოუკიდებლად არსებული, მეორე მათემატიკურ სხეულებში არსებული, მესამე ამათგან დამოუკიდებლად არსებული, ოთხი ხაზი და ხუთი წერტილი. ამრიგად, რომელი მათემატიკური მეცნიერებების ობიექტებია ისინი? მათემატიკა არ უნდა ეხებოდეს არც უძრავ სხეულში არსებულ სიბრტყეებს, ხაზებსა და წერტილებს, რადგან მეცნიერება ყოველთვის პირველად საწყისებს ეხება. იგივე უნდა ითქვას აგრეთვე რიცხვების შესახებაც. ცალკე აღებული წერტილის გარდა, უნდა იყოს სხვა წერტილები. ასევე არსებულის გარდა, იქნება ის შეგრძნებადი, თუ აზრობრივი, უნდა იყოს დამოუკიდებელი მათემატიკური რიცხვები.

შემდეგ, როგორ უნდა გადაწყდეს ის საკითხი, რომელსაც შევეხეთ წიგნში „პრობლემების შესახებ“. რადგან ის, რასაც სწავლობს
1077a ასტრონომია, არსებობს შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებლად ისევე, როგორც ის ობიექტები, რასაც გეომეტრია სწავლობს. კითხვა ეხება იმას, თუ როგორ არსებობენ ცა ან მისი ნაწილები, ან სხვა ნებისმიერი მოძრავი სხეულები, ანდა ის საგნები, რომლებსაც სწავლობს ოპტიკა ან მეცნიერება ჰარმონიის შესახებ. რადგან უნდა ეარსება სხვა ბგერებსა და ფერებს, შეგრძნებადი და დამოუკიდებელი საგნების გარდა, ე. ი. სხვა შეგრძნებებსა და შეგრძნებადთ. მაგრამ რატომ უნდა მიეცეს უპირატესობა ერთს ან მეორეს? თუ ეს ასეა, მაშინ იარსებებენ სხვა ცხოველებიც. ზოგი მათემატიკოსი აყენებს ზოგად დებულებას ამ სუბსტანციათა გარდა, სხვა სუბსტანციების არსებობის შესახებ. ესენი უნდა იყვნენ რაღაც სხვა სუბსტანციები, მოთავსებული იდეებსა და შუალედ სფეროს შორის, რომელიც არ იქნება არც რიცხვი, არც სიდიდე, არც წერტილი და არც დრო. თუ ეს შეუძლებელია, მაშინ შეუძლებელი იქნება შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებლად სუბსტანციათა არსებობა. საერთოდ, თუ ვინმე ამტკიცებს მათემატიკურ მოვლენათა დამოუკიდებელ არსებობას, აქედან გამომდინარეობს როგორც ჭეშმარიტების, ისე საერთოდ, მიღებულ შეხედულებათა საწინააღმდეგო შედეგები. რადგან ამ შეხედულების მიხედვით აუცილებელია ისინი შეგრძნებად სიდიდეებზე ადრე არსებობდნენ.



სინამდვილეში კი ისინი მათ შემდეგ არიან, რადგან დაუსრულებელი
სიდიდე წარმოშობის მიხედვით ადრეა, ხოლო სუბსტანციალურად
კი გვიან. ის, როგორც უსულო, სულიერს უსწრებს წინ. შემდეგ, რის
გამო და როდის ერთიანდებიან მათემატიკური სიდიდეები. მიწიერი
საგნები არსებობენ ან სულის, ან სულის ნაწილების, ან სხვა რაიმეს
ზემოქმედებით. წინააღმდეგ შემთხვევაში ისინი სიმრავლედ იქცეოდნენ და მოისპობოდნენ. მაგრამ არიან რა ისინი დაყოფადი სიდიდე-
ები, რა არის მათი ერთიანობისა და არსებობის მიზეზი? ამას წარმო-
შობის პროცესები ცხადყოფენ. თავდაპირველად წარმოიშობა სიგრ-
ძე, შემდეგ სიბრტყე, ბოლოს სიღრმე და ამით სრულდება პროცესი.
თუ ის, რაც წარმოშობით მომდევნოა, სუბსტანციალურად პირვე-
ლია, ამ შემთხვევაში სხეული სიბრტყესა და სიგრძეზე ადრე იქნება.
და ის დასრულებული და მთელი ხდება, რადგან სულიერდება. მაგ-
რამ როგორ სულიერდება ხაზი ან სიბრტყე, სცილდება ჩვენი
შეგრძნების ფარგლებს.

შემდეგ, სხეული კი არის რაღაც სუბსტანცია, რადგან ის როგორ-
ღაც დასრულებულია, მაგრამ როგორ არიან ხაზები სუბსტანციები?
ისინი არ იქნებიან სუბსტანციები არც როგორც რაღაც ფორმა, არც
როგორც რაღაც სახე. მაგალითად, თუ სულია ასეთი, ის ასეთია არა
როგორც მატერია, მსგავსად სხეულისა. როგორც ჩანს, ხაზებისა,
სიბრტყეებისა და წერტილებისაგან არ შეიძლება რაიმეს შედგენა,
მაგრამ თუ არსება რაღაც მატერიალურია, მას როგორც ჩანს, ამის
უნარი უნდა ჰქონდეს. ცნების მიხედვით მოვლენა ადრე არსებობს, 1077в
მაგრამ ყველაფერი, რაც ცნებით ადრეა, არაა ადრე სუბსტანცია-
ლურად. სუბსტანციალურად პირველია ის, რაც დამოუკიდებელი
არსებობით სხვას უსწრებს წინ, ლოგიკურად კი ის, რომლის ცნება
სხვა ცნებებისაგანაა მიღებული. მაგრამ ორივე ერთად არ არსებობს.
თუ თვისება არ არსებობს სუბსტანციისაგან დამოუკიდებლად, მაგა-
ლითად, „მოძრავი“ ან „თეთრი“, მაშინ „თეთრ ადამიანს“ წინ უსწ-
რებს „თეთრი“ ცნების მიხედვით და არა სუბსტანციით. რადგან ის
არ შეიძლება დამოუკიდებელი იყოს, არამედ არსებობს ყოველთვის
მთლიანთან ერთად. „მთელს“ მე ვუწოდებ „თეთრ ადამიანს“.
ამრიგად, ცხადია, რომ მოვლენა არც გამოკლების გამო არსებობს
ადრე, არც დამატების გამო გვიან, თუმცა „თეთრის“ მიმატებით ვამ-
ბობთ, რომ „ადამიანი თეთრია“.

## თავი მესამე

რომ მათემატიკური სიდიდეები სხეულებზე უფრო არსებითნი არ
არიან, რომ შეგრძნებად მოვლენებს ისინი წინ უსწრებენ არა არსე-

ბით, არამედ მხოლოდ ცნებით, რომ ისინი არც სადმე არსებობენ დამოუკიდებლად და არც შეგრძნებად საგნებში, ამის შესახებ საკმარისია, რაც ვთქვით. ამიტომაც ცხადია, რომ ისინი ან სრულიად არ უნდა არსებობდნენ, ან როგორღაც სხვაგვარად უნდა არსებობდნენ და არა დამოუკიდებლად. მაშასადამე, „არსებობას“ მრავალი მნიშვნელობა უნდა ჰქონდეს.

როგორც ზოგადი მათემატიკური მეცნიერება ეხება არა სიდიდეებისა და რიცხვისაგან დამოუკიდებლად არსებულ რამეს, არამედ თვით ამათ, და არც იმას, რასაც აქვს სიდიდე და დაყოფადობის თვისება, ამიტომ ცხადია, რომ შეგრძნებად სიდიდეებზეც შეიძლება არსებობდეს ცოდნა და დასაბუთება, მაგრამ არა რამდენადაც ის შეგრძნებადია, არამედ რამდენადაც კონკრეტულად არსებული საგანი. საგნების შესახებაც რამდენადაც ისინი მოძრავნი არიან, დაგროვილია დიდი ცოდნა, მიუხედავად იმისა, თუ როგორია თვითეული მათგანი და მიუხედავად მათი შემთხვევითი თვისებებისა. ამიტომაც არც აუცილებელია, რომ შეგრძნებადი მოვლენებისაგან დამოუკიდებლად არსებობდეს რაღაც მოძრავი, ან მათში იყოს რაიმე გარკვეული ბუნება იმისათვის, რომ მოძრავ საგნებსაც ჰქონდეთ ცნებები და ეარსება მეცნიერებას მათ შესახებ, მაგრამ არა როგორც მოძრავზე, არამედ როგორც მხოლოდ სხეულზე, ასევე სიბრტყეზე, როგორც ასეთზე, სიგრძეზე, როგორც ასეთზე, დაყოფადზე, როგორც ასეთზე, დაუყოფელზე, როგორც მდგომარეობის მქონეზე და როგორც დაუყოფელზე მხოლოდ. ასე რომ, ჭეშმარიტია არა მხოლოდ უბრალოდ იმის თქმა, რომ დამოუკიდებელი საგნები არსებობენ, არამედ იმისაც, რომ არსებობენ არადამოუკიდებელი საგნები, როგორიცაა მოძრავი საგნები. მაშინ ჭეშმარიტი იქნება აგრეთვე მათემატიკური სიდიდეებისათვის მარტივი არსებობის მიწერა, როგორც იქცევიან ამ შეხედულებების მომხრენი და როგორც სხვა მეცნიერთა შესახებ სწორია იმის თქმა, რომ ისინი სწავლობენ ამას და ამას, მაგრამ არა შემთხვევითს. მაგალითად, მეცნიერება სწავლობს არა
1078a თეთრს, თუ ჯანმრთელი თეთრია, არამედ ჯანმრთელობას და იმას, რასაც წარმოადგენს ობიექტი თვითონ, მაგალითად, ჯანმრთელობას, როგორც ჯანმრთელობას, და ადამიანს, როგორც ადამიანს. ასევეა გეომეტრიაშიც. თუ ის, რასაც გეომეტრია სწავლობს, არის შემთხვევით შეგრძნებადი, გეომეტრია მას არ სწავლობს იმდენად, რამდენადაც ის შეგრძნებადია. და არც მათემატიკური მეცნიერებანი იქნებოდნენ მეცნიერებანი შეგრძნებადის შესახებ და არც იმათ შესახებ, რომელნიც ამ შეგრძნებათაგან დამოუკიდებელნი არიან. თვითეულ საგანს თავისთავად შეიძლება მრავალი თვისება



ჰქონდეს. მაგალითად, ცხოველია როგორც ქალი, ისე კაცი, რაც მათი სპეციფიკური თვისებაა. მიუხედავად ამისა, არ არსებობს ცხოველისაგან დამოუკიდებლად რაღაც ქალი ან კაცი. იგივე ითქმის სიბრტყეზე, როგორც ასეთზე და სიგრძეზე. რაც უფრო მეტად მარტივსა და პირველადს ეხება ცოდნა, მით უფრო ზუსტია ის. უფრო ზუსტია ცოდნა, რომელიც არ ეხება მოძრავს, იმასთან შედარებით, რომელიც ეხება მოძრავს. მაგრამ უზუსტესია ცოდნა, რომელიც ეხება პირველ მოძრაობას[1], რადგან ის უმარტივესი და კანონზომიერი მოძრაობაა.

იგივე უნდა ითქვას ჰარმონიის თეორიასა და ოპტიკაზე. არც ერთი მათგანი არ სწავლობს მხედველობას, როგორც მხედველობას ან ბგერას, როგორც ბგერას, არამედ ხაზებს როგორც ასეთთ და რიცხვებს, რაც მათი თვისებებია. ასევე მექანიკაც, რომელიც ასეთ მოვლენებს სწავლობს შემთხვევითი თვისებებისაგან დამოუკიდებლად, ისევე არ სცდება, როგორც ადამიანი, რომელიც ხაზავს მიწაზე და ამბობს, რომ ამ ნახაზს აქვს ერთი ფუტის სიგრძე, მაშინ როცა ის ასეთი არაა[2], რადგან შეცდომა არაა წანამძღვარებში. თითოეული მოვლენა შეიძლება უკეთესად განხილულიყო, თუ იმას, რაც დამოუკიდებელი არაა, დამოუკიდებლად მივიჩნევდით ისევე, როგორც იქცევა მათემატიკოსი და გეომეტრი. რადგან ადამიანი, როგორც ადამიანი, არის ერთი და დაუნაწევრებელი, ამიტომ მათემატიკოსიც იღებს მას, როგორც დაუშლელ ერთს, შემდეგ კი იკვლევს, ახასიათებს თუ არა ადამიანს, როგორც დაუშლელს, რაიმე შემთხვევითი თვისება. ხოლო გეომეტრი კი იკვლევს ადამიანს არა როგორც ადამიანს, არც როგორც დაუშლელს, არამედ როგორც სხეულს. მას რომ სადმე ეარსება, როგორც დაშლილს, ცხადია, რომ ის ასე იარსებებდა შესაძლებლობაში. ამიტომ სწორად მსჯელობენ გეომეტრები, რომლებიც ეხებიან არსებულს, როგორც არსებულს, რაც მათი შესწავლის ობიექტია. არსებული კი ორგვარია: ერთი რეალურად არსებული, მეორე მატერიალურად.

სიკეთე და მშვენიერება სხვადასხვაა. პირველი ყოველთვის მოქმედებაშია, მშვენიერი კი უმოძრაო სხეულებშიც არსებობს. ამიტომ ისინი, რომლებიც ამბობენ, რომ მათემატიკური მეცნიერებანი არაფერს არ გვასწავლიან მშვენიერების ან სიკეთის შესახებო, სცდებიან. პირიქით, მათემატიკოსები მსჯელობენ კიდეც მასზე და ასაბუთებენ კიდეც მას. თუმცა მართალია, ისინი არ ასახელებენ იმ საქმეებსა და დებულებებს, რომელსაც ასაბუთებენ, მაგრამ, ეს არ ნიშნავს იმას, რომ ისინი მათ შესახებ არ მსჯელობდნენ.

მშვენიერების უმთავრესი ფორმებია წესრიგი, სიმეტრია და

1078в განსაზღვრულობა, რისკენაც არის, უმთავრესად, მიმართული მა-
თემატიკურ მეცნიერებათა დასაბუთებანი. და თუ ისინი მოვლენების
უმრავლესობის მიზეზებად ჩანან (მე ვგულისხმობ წესრიგს და
განსაზღვრულობას), ცხადია, რომ მათემატიკური მეცნიერებანი
როგორღაც ისეთი სახის მიზეზებზეც იმსჯელებენ, როგორიცაა
მშვენიერება. ჩვენ ამის შესახებ უფრო გასაგებად სხვა თხზუ-
ლებებში ვიტყვით.

## თავი მეოთხე

მათემატიკური მოვლენების შესახებ უკვე ვთქვით, როგორც
იმაზე, რომ ისინი არსებობენ, ისე იმაზეც, თუ როგორ არსებობენ
ისინი, როგორ არიან ისინი წინამორბედი და მომდევნო. მოძღვრება
იდეებზე თავდაპირველად ისე უნდა განვიხილოთ, რომ სრულებით
არაფერი არ დავუმატოთ მათ რიცხვთა ბუნებიდან, არამედ ისე,
როგორც თავდაპირველად ესმოდათ იდეები იმათ, ვინც მათ არსე-
ბობას ამტკიცებდნენ. ისინი იდეების არსებობის დაშვებამდე
მივიდნენ იმიტომ, რომ სწამდათ ჭეშმარიტების შესახებ ჰერაკლი-
ტეს თვალსაზრისი ყველა შეგრძნებადი მოვლენის განუწყვეტელი
მოძრაობის შესახებ. მათი აზრით, თუ არსებობს რაიმე ცოდნა და
აზრი, მაშინ შეგრძნებადი მოვლენების გარდა უნდა არსებობდნენ
რაღაც სხვა უცვლელი ბუნებები, რადგან მუდმივი დინების პრო-
ცესში მყოფი მოვლენების ცოდნა არ შეიძლება.

სოკრატე, რომელიც მუშაობდა ეთიკური სათნოების საკითხებზე,
უპირველესად ყოვლისა, ეძიებდა მათ ზოგად განსაზღვრებებს.
ბუნებისმეტყველთ შორის კი პირველი დემოკრიტე შეეხო გაკვრით
ამას და განსაზღვრა თბილი და ცივი. პითაგორელებმა თავდაპირვე-
ლად საგანთა თვისებების მცირე რაოდენობა დაუკავშირეს რიცხ-
ვებს, როგორიცაა ზომა, სამართლიანობა და ქორწინება. ის კი[1]
შეგნებულად ეძებდა ცნებას, იკვლევდა სილოგიზმებს და მათ
საწყისებს. მაშინ დიალექტიკა არ იყო იმდენად ძლიერი, რომ
შესძლებოდა საგანთაგან დამოუკიდებლად წინააღმდეგობათა არსის
კვლევა და იმის დადგენა, არის თუ არა ერთი და იმავე მეცნიერების
საგანი წინააღმდეგობათა შესწავლაც.

სამართლიანობა მოითხოვს, რომ ორი რამ მივაკუთვნოთ სოკ-
რატეს: ინდუქტიური მეთოდი და ზოგადის განსაზღვრება. ეს ორივე
მეცნიერების საწყისებია, მაგრამ სოკრატემ არც ზოგადი და არც
ცნებები არ აქცია დამოუკიდებელ რეალობებად[2]. იმათ კი, რომ-
ლებმაც ისინი გამოაცალკევეს და არსებულის ამ სახეებს იდეები



უწოდეს, ამ მოძღვრებიდან იგივე შედეგი მიიღეს, რადგან ყოველი
ზოგადი ცნება იდეად აქციეს. ეს დაახლოებით იგივეა, ვინმეს რომ
სურდეს დათვალოს არსებული საგნების მცირე რიცხვი, მაგრამ
ჰგონია, რომ ვერ დათვლის ისე, თუ არ გაამრავლა. ისინი ამბობენ,
რომ იდეები უფრო ბევრია, ვიდრე გრძნობადი საგნებიო, რომელთა 1079a
მიზეზების ძიებამ მიიყვანა ისინი იდეებამდე, რადგან თვითეულ
საგანს, არსებისაგან დამოუკიდებლად, აქვს რაღაც ჰომონიმი, რაც
საერთოა მრავალისათვის, როგორც მიწიერი საგნებისათვის, ისე
მარადიულთათვის.

შემდეგ, არც ერთი იმ მეთოდით, რომლითაც მტკიცდება იდე-
ების არსებობა, არ ჩანს, რომ ეს ასეა. ზოგჯერ სილოგიზმი არ
გამოდის, ზოგჯერ კი იდეებს იღებენ იმ მოვლენებისათვისაც,
რომელთათვის იდეები თვით მათ არ დაუშვიათ, ხოლო მეცნიერე-
ბებიდან მიღებულ დასკვნებით არსებობს ყოველივე იმის იდეა, რომ-
ლის ცოდნაც გვაქვს. ერთის მრავლისადმი მიმართების პრინციპით
უნდა იყოს უარყოფითი მოვლენების[3] იდეებიც, ხოლო უკვე დაღუ-
პულ საგანთა იდეები—ამ საგანთა მოაზრების შესაძლებლობის გამო.
მათზე ხომ რაღაც წარმოდგენა გვრჩება. ზოგნი უზუსტეს მსჯელო-
ბას იყენებენ მიმართებათა იდეების დასადგენად, რომლებსაც
ისინი არ თვლიან დამოუკიდებელ გვარებად, ზოგნი კი „მესამე
ადამიანზე“ ლაპარაკობენ. საერთოდ კი, მტკიცება იდეების არსე-
ბობის შესახებ უარყოფს იმას, რის დამტკიცებაც განსაკუთრებით
სურთ იმათ, რომლებიც გვარებს იდეებად თვლიან. რადგან მათი
მოძღვრებიდან გამომდინარეობს, რომ ორიანი კი არ არსებობს
ადრე, არამედ რიცხვი. ამაზე ადრეა მიმართება და ეს უკანასკნელი
კი თავის თავზე ადრეა და საერთოდ, ყოველივე ის, რაც ეწინააღმ-
დეგება ამ მოძღვრების საფუძვლებს იმათთვის, ვინც თანმიმდევ-
რულად განავითარებს მას. ამას გარდა, იმ თეორიის მიხედვით,
რომელიც იდეებს უშვებს, უნდა არსებობდნენ არა მარტო სუბს-
ტანციების იდეები, არამედ მრავალი სხვისაც. რადგან არა მარტო
სუბსტანციებს აქვთ საერთო ცნება, არამედ არასუბსტანციებსაც
და ცოდნა მარტო სუბსტანციებს არ ეხება და სხვა ათასი ამდაგვარი
შედეგი გამომდინარეობს აქედან. ხოლო აუცილებლობის გამო და
იდეების შესახებ არსებულ შეხედულებათა მიხედვით, თუ საგნები
იდეებს ეზიარებიან, მაშინ მხოლოდ სუბსტანციათა იდეები უნდა
არსებობდნენ, რადგან ზიარება[4] არ შეიძლება შემთხვევითთან,
არამედ თვითეული საგანი მხოლოდ იმდენად ეზიარება იდეას,
რამდენადაც ის არ ითქმის სხვა რაიმეზე. მე იმას ვამბობ, რომ თუ
რაიმე ეზიარება თავისთავად ორმაგს, ის ეზიარება მარადიულსაც,

მაგრამ შემთხვევით, რადგან ორმაგი შემთხვევითაა მარადიული.
ამრიგად, იდეებიც სუბსტანციები იქნებიან. მაგრამ სუბსტანციას
ერთი და იგივე აზრი აქვს, როგორც „აქ“, ისე „იქ“[5]. ან სხვას
რას უნდა ნიშნავდეს ნათქვამი, რომ საგნების გარდა არსებობს
რაღაც საერთო მრავალისათვის? და თუ ერთი და იგივეა იდეებისა
და მასში მონაწილე საგნების გვარი, მაშინ მათ შორის რა-
ღაც საერთო იქნება, რადგან რათ უნდა იყოს წარმავალ
და მრავალ წარუვალ ორიანთა შორის ორიანი უფრო მეტად
ერთი და იგივე, ვიდრე ორიანობის იდეასა და რომელიმე
ორიანს შორის? თუ მათ ერთი გვარი არა აქვთ, მაშინ სახელი
1079в ექნებოდათ ერთი ისევე, როგორც ვინმე რომ უწოდებდეს ადამი-
ანს კალიასს და ხეს და არ აქცევდეს ყურადღებას მათ შორის
საერთოს. თუ ყველა სხვა ზოგად ცნებებსაც იდეებს დავუკავში-
რებთ, მაგალითად, თავისთავად ბრტყელ ფორმას და წრეს და ამ
ცნების სხვა ნაწილებსაც დავუმატებთ, მოფიქრებას მოითხოვს,
ყოველივე ეს უაზრობა ხომ არაა. რას ემატება ის „შუას“,
„სიბრტყეს“, თუ ყველას საერთოდ. რადგან ყველაფერი, რაც არ-
სებაში შედის, არის იდეა. მაგალითად, „ცხოველი“, „ორფეხი“.
შემდეგ, ცხადია ისიც, რომ თვით იდეაც ისეთი ბუნებისაა, როგორც
მაგალითად, სიბრტყე, რომ ის, როგორც გვარი, ყველა სახეს ახა-
სიათებს.

## თავი მეხუთე

ყველაზე ძნელად გადასაწყვეტია კითხვა იმის შესახებ, თუ რა
სარგებლობა მოაქვს იდეებს ან იმისათვის, რაც მარადიულია
შეგრძნებადთა შორის, ან წარმოშობადთა და მოკვდავთათვის, რად-
გან ისინი არც მათი მოძრაობის და არც რაიმე ცვალებადობის
მიზეზები არ არიან. ისინი არც საგნების შემეცნებაში გვეხმარებიან
(რადგან ისინი მათი არსება არ არიან, ისინი მათი არსება რომ
ყოფილიყვნენ, მათშივე იარსებებდნენ), არც მათს არსებობაში.
რადგან ისინი არ არსებობენ იმ საგნებში, რომლებიც მათ ეზიარე-
ბიან. მართალია, ის შეიძლება ჩაგვეთვალა ისეთ მიზეზად, როგორც
თეთრი იმ თეთრისა, რომელსაც ის შეერია, მაგრამ ეს თვალსაზრი-
სი, რომელიც გამოთქვა ჯერ ანაქსაგორამ, შემდეგ ევდოქსმა და
სხვებმა, ადვილად უარსაყოფია, რადგან ამ შეხედულებიდან მრავა-
ლი შეუსაბამო დასკვნა გამომდინარეობს. იდეებიდან არ წარმო-
იშობა არც ერთი საგანი, არც ერთი იმ მეთოდით, რომელსაც
იყენებდნენ იდეების მომხრენი. ხოლო მტკიცება იმისა, რომ იდეები



ნიმუშებია და მასში მონაწილეობს ყოველივე სხვა, არის ცარიელი
სიტყვების რახარუხი და პოეტური შედარება. არსებობს კი რაიმე
ისეთი, რაც თავის მოქმედებაში იდეებით ხელმძღვანელობს? სი-
ნამდვილეში კი შესაძლებელია იყოს და წარმოიშოს ნებისმიერი
საგანი იდეებისადმი წაბაძვის გარეშე. ისე, როგორც შეიძლება
წარმოიშოს სოკრატეს მსგავსი, მიუხედავად იმისა, არსებობს თუ
არა სოკრატე, ცხადია, ასე იქნებოდა მაშინაც, სოკრატე უკვდავი რომ
ყოფილიყო. ერთსა და იმავეს ექნება მრავალი ნიმუში და იდეა.
მაგალითად, ადამიანს „ცხოველი“ და „ორფეხი“, ასევე „ადამიანი
თავისთავად“. გარდა ამისა, იდეები არა მარტო შეგრძნებადი საგ-
ნების ნიმუშებია, არამედ თვით იდეებისაც. მაგალითად, გვარი
როგორც გვარი, სახეების გვარია. ასე რომ, ერთი და იგივე იქნება
ნიმუშიცა და ასლიც. გარდა ამისა, როგორც ჩანს, შეუძლებელია
არსების იმისაგან დამოუკიდებელი არსებობა, რის არსებაც ის
არის. ამრიგად, თუ იდეები საგნების არსებები არიან, როგორ 1080a
არსებობენ მათგან დამოუკიდებლად? „ფედონში“ კი ამ გაგე-
ბითაა ნათქვამი, რომ იდეები არიან არსებობისა და წარმოშო-
ბის მიზეზი, მაგრამ მიუხედავად ამისა, იდეების არსებობისას
საგანი შეიძლება არ წარმოიშოს, თუ არ არსებობს ის, რაც საგანს
ამოძრავებს, მაგრამ წარმოიშოს ბევრი სხვა რამ, მაგალითად,
სახლი ან ბეჭედი, რომელთა იდეებს ისინი არ უშვებენ. ამრიგად,
ცხადია, რომ ის საგნები, რომელთა იდეებს ისინი უშვებენ, არსე-
ბობენ და წარმოიშვებიან იმავე მიზეზებით, რომელიც ჩვენ ახლა-
ხანს დავასახელეთ და არა იდეების არსებობის გამო. ამრიგად,
იდეების შესახებ, როგორც ამ მეთოდით, ისე უფრო ლოგიკური
და ზუსტი მსჯელობით ბევრი რამ შეიძლება ითქვას, უკვე ნათქვა-
მის ანალოგიური.

## თავი მეექვსე

დავადგინეთ რა ეს, კარგი იქნებოდა, თუ დავუბრუნდებოდით
იმის განხილვას, რაც შედეგად მოსდევს იმ თვალსაზრისს, რომლის
მიხედვით რიცხვები დამოუკიდებელი სუბსტანციები და საგნების
პირველი მიზეზები არიან. თუ რიცხვი დამოუკიდებლად არსებობს[1]
და მას სხვა არსი არა აქვს, არამედ სწორედ ეს[2], როგორც ზოგიერთი
ამბობს, აუცილებელია, რომ არსებობდეს წინამორბედი და მომდევ-
ნო რიცხვი, ოღონდ განსხვავებული ერთმანეთისაგან. ამას ადგილი
აქვს ერთიანებში, სადაც ნებისმიერი ერთიანი არ უკავშირდება
ნებისმიერ ერთიანს, ან ყველა ერთიანები მისდევენ ერთმანეთს

და ნებისმიერი უკავშირდება ნებისმიერს, როგორც მათემატიკურ რიცხვებში. მათემატიკაში ხომ ნებისმიერი ერთი არაფრით არ განსხვავდება მეორე ერთისაგან, ან ნაწილი უკავშირდება ერთი-მეორეს, ნაწილი კი არა. მაგალითად, თუ პირველი ერთის შემდეგ არის ორი, შემდეგ სამი და ასე შემდეგ სხვა რიცხვები, ამ შემთხვევაში ყოველი რიცხვის შიგნით შეიძლება ერთიანების დაკავშირება. მაგალითად, პირველი ორიანის ერთიანების, ასევე პირველი სამიანისა და სხვა რიცხვების. მაგრამ ერთიანები, რომლებიც შედიან თავისთავად ორიანში, არ უკავშირდებიან იმ ერთიანებს, რომლებიც შედიან თავისთავად სამიანში. ასევეა სხვა მომდევნო რიცხვებშიაც. ამიტომაც მათემატიკოსი ითვლის ერთის შემდეგ ორს, წინამორბედ ერთს უმატებს რა სხვა ერთს, სამს, ამ ორის გარდა, უმატებს სხვა ერთს და ასე შემდეგ. ანდა ერთს მოსდევს სხვა ორიანი, რომელშიც არ შედის პირველი ერთიანი და შემდეგ სამიანი ორიანის გარეშე. ასევეა სხვა რიცხვებშიც. ამრიგად, რიცხვები ან ისეთია, როგორც თავდაპირველად ვთქვით, ან ისეთი, როგორც მათემატიკოსები ამბობენ და ან ისეთნი, როგორც ბოლოს დავასახელეთ.

ამას გარდა, რიცხვები ან საგნებისაგან დამოუკიდებელნი არიან,
1080в ან არა, არამედ იმყოფებიან შეგრძნებად საგნებშივე, მაგრამ არა
ისე, როგორც თავდაპირველად ვიკვლევდით, არამედ იმ გაგებით,
რომ შეგრძნებადი საგნები შედგებიან რიცხვებისაგან. ანდა ნაწილი
ასეთია, ნაწილი არა, ან ყველა ასეთია.

მხოლოდ ასეთია ის აუცილებელი გზები, რომლითაც შესაძლებელია რიცხვების არსებობა. დაახლოებით ამასვე ამბობენ ისინი, რომლებიც ერთს თვლიან საწყისად, არსებად და ყოველივეს ელემენტად და მისგან და რაღაც სხვისაგან აწარმოებენ რიცხვს. თვითეული ასახელებს რომელიმე ამ გზას, გარდა იმ გზისა, რომ არც ერთი ერთიანი არ უკავშირდება სხვას. და ეს გონივრულიცაა, რადგან შეუძლებელია ზემოთქმულის გარდა. კიდევ სხვა გზები არსებობდნენ.

ზოგნი ამბობენ, რომ რიცხვები ორგვარი არიანო. ისინი, რომლებსაც აქვთ მომდევნო და წინამორბედი — იდეალური რიცხვებია. მათემატიკური რიცხვები კი არსებობენ იდეებისა და შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებლად და ორივე ესენი დამოუკიდებელია შეგრძნებადი მოვლენებისაგან. ზოგის აზრით, მხოლოდ მათემატიკური რიცხვები არსებობენ, როგორც პირველადნი და შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებელნი. პითაგორელების აზრით, არსებობენ მხოლოდ მათემატიკური რიცხვები, მაგრამ არა და-



მოუკიდებლად, არამედ ისე, რომ მათგან არის შემდგარი შეგრძნებადი სუბსტანციები. ისინი მთელ ცას ადგენენ რიცხვებისაგან, მაგრამ არა ჩვეულებრივი ერთიანებისაგან, არამედ სიდიდის მქონე ერთიანებისაგან შემდგარი რიცხვებისაგან. მაგრამ თუ როგორ არის პირველი ერთიანი სიდიდის მქონე, როგორც ჩანს, მათ ამაზე პასუხის გაცემა უჭირთ. რომელიღაც სხვა მოაზროვნე პირველ იდეალურ რიცხვად თვლის ერთს, რომელსაც ზოგი მათემატიკურ რიცხვთან აიგივებს. იგივეს ამბობენ სიგრძეების, სიბრტყეებისა და სხეულების შესახებ. ზოგის აზრით, მათემატიკური რიცხვი განსხვავდება იმისაგან, რაც იდეების შემდეგაა. დანარჩენთაგან ერთნი ამტკიცებენ, რომ არსებობენ მათემატიკური რიცხვებიო და მსჯელობენ მათემატიკურად. ისინი რიცხვებს არც აქცევენ იდეებად და არც იდეების არსებობას ამტკიცებენ. ზოგნი კი ამტკიცებენ მათემატიკური რიცხვების არსებობას, ოღონდ არა მათემატიკური გზით. მათი აზრით, ყველა სიდიდე არ იყოფა სიდიდეებად და არც ნებისმიერი ერთიანებიდან წარმოიშობა ორიანიო. რიცხვებს ყველანი ერთიანებიდან აწარმოებენ, გარდა პითაგორელებისა, რომლებიც ერთიანს თვლიდნენ სამყაროს ელემენტად და საწყისად. პითაგორელები კი, როგორც უკვე ნათქვამი იყო, რიცხვებს სიდიდის მქონედ თვლიდნენ.

აქედან ცხადი გახდა, თუ რამდენი მნიშვნელობა აქვთ რიცხვებს და როგორ არსებობენ ისინი. მათი არსებობის ყველა ამ ფორმის დაშვება შეუძლებელია, მაგრამ ერთი ფორმისა უფრო მეტად, ვიდრე მეორისა.

## თავი მეშვიდე

უპირველესად ყოვლისა, უნდა განვიხილოთ საკითხი იმის შე-
სახებ, შეუძლიათ თუ არა ერთიანებს ერთმანეთთან შეკავშირება? 1081a
თუ არ შეუძლიათ, რატომ? ან არც ერთი ერთიანი არ უკავშირ-
დება ერთმანეთს, ან თავისთავადი ორიანის ერთიანები არ უკავ-
შირდებიან თავისთავადი სამიანის ერთიანებს. ამრიგად, პირვე-
ლადი[1] რიცხვების შემადგენელი ერთიანები არ უკავშირდება
ერთიმეორეს. თუ ყველა ერთიანი ერთმანეთს უკავშირდება და
ერთმანეთისაგან არ განსხვავდება, მაშინ იარსებებს მათემატიკური
რიცხვი და მხოლოდ ის, მაშინ რიცხვები იდეები არ იქნებიან.
რადგან ყველაფერს ერთი იდეა აქვს, როგორც ერთია იდეა ადა-
მიანისა თავისთავად და ცხოველისა თავისთავად. მაშინ რომელი

რიცხვი უნდა იყოს ადამიანი თავისთავად ან ცხოველი, ან სხვა
ნებისმიერი იდეა? ხოლო მსგავსი და განუსხვავებელი რიცხვები კი
განუსაზღვრელად ბევრნი არიან. ასე რომ, სამიანი არ შეიძლება
უფრო მეტად იყოს ადამიანი თავის თავად, ვიდრე სხვა ნებისმიერი
რიცხვი. და თუ რიცხვები იდეები არ არიან, იდეები, საერთოდ, არ
იარსებებდნენ, რადგან მაშინ რა საწყისიდან იქნებიან იდეები წარ-
მოშობილი? რიცხვი შედგება ერთისა და განუსაზღვრელი ორიანი-
საგან, რომელთა შესახებ ამბობენ, რომ რიცხვების საწყისები და
ელემენტები არიანო. ხოლო თანმიმდევრობის თვალსაზრისით
იდეები არ შეიძლება იყვნენ არც რიცხვებზე წინ, არც მათ უკან.
მაგრამ თუ ერთიანები არ უკავშირდებიან ერთმანეთს ისე, რომ
ნებისმიერი ნებისმიერს დაუკავშირდეს, მაშინ არც მათემატიკუ-
რი რიცხვები იარსებებენ (რადგან მათემატიკური რიცხვები შედ-
გებიან ისეთი ერთიანებისაგან, რომლებიც ერთმანეთისაგან არ
განსხვავდებიან და ყველა მტკიცება უდგება მათ, როგორც ასეთთ)
და არც იდეალური. მაშინ პირველი ორიანი არ იქნება შემდგარი
ერთისა და განუსაზღვრელი ორიანისაგან. ასევე მომდევნო რიცხ-
ვებიც, როგორიცაა ორი, სამი, ოთხი. რადგან პირველ ერთთან
ერთად წარმოიშვებიან პირველ ორიანში შემავალი სხვა ერთიანები,
რომლებიც არატოლნი არიან, და შემდეგ გათანასწორდნენ, რო-
გორც თავდაპირველად ვთქვით, ანდა სხვაგვარად.
შემდეგ, თუ ერთიანი მეორე ერთიანზე წინ არსებობს, მაშინ ის
ამათგან შემდგარ ორიანზეც წინ იქნებოდა, რადგან ერთი ადრეა,
მეორე გვიან. ასევე მათგან წარმოებული რიცხვებიდანაც ერთი
ადრე იქნებოდა, მეორე გვიან. შემდეგ, რადგან პირველად არსე-
ბობს თავისთავადი ერთი, მას მოსდევს რაღაც ერთიანი, რომელიც
სხვებთან შედარებით პირველია და მასთან შედარებით მეორე.
შემდეგ, მესამე ადგილზე ერთიანი, რომელიც მოსდევს პირველს
და ამიტომ მეორეა, მაგრამ მესამეა თავისთავად ერთიანთან შედა-
რებით, ასე რომ, პირველად იქნებიან ის ერთიანები, რომელთაგან
სხვა რიცხვები არიან წარმოებული. მაგალითად, ორიანში უკვე
არის მესამე ერთიანი, ვიდრე „სამი“ წარმოიშვებოდა, ხოლო
„სამში“ მეოთხე და მეხუთე „ერთიანი“, ვიდრე თვით ეს რიცხვები
წარმოიშვებოდნენ. ამ შეხედულების არც ერთი მიმდევარი არ
ამბობს, რომ ერთიანების ერთმანეთთან დაკავშირება არ შეიძლება,
მაგრამ ზემოთქმული საფუძვლების მიხედვით ეს აუცილებელია,
1081b ჭეშმარიტების თვალსაზრისით კი შეუძლებელი. გონივრული კი
უნდა იყოს წინამორბედი და მომდევნო ერთიანის არსებობა, რახან
არსებობს რაღაც პირველი ერთი და ერთიანი, ასევე ორიანიც, თუ



არსებობს პირველი ორი. ზემოთქმულის მიხედვით, თანმიმდევრუ-
ლია და აუცილებელი იყოს რაღაც მეორე და თუ მეორეა, იყოს
მესამეც და ასე შემდეგ. მაგრამ შეუძლებელია ერთდროულად იმის
თქმა, რომ თავის თავად ერთიანის შემდეგ არსებობს პირველი და
მეორე ერთი და შემდეგ პირველი ორიანი. ისინი კი პირველ ერთსა
და ერთიანს უშვებენ, მეორესა და მესამეს კი აღარ. ასევე პირველ
ორიანს უშვებენ, მეორესა და მესამეს კი აღარ.
ცხადია ისიც, თუ არც ერთი ერთიანის ერთმანეთთან დაკავში-
რება არ შეიძლება, ასეთი იქნებოდა ორიანი, სამიანი და სხვა
რიცხვებიც. განსხვავდებიან თუ არა ერთიანები ერთმანეთისაგან,
რიცხვების დათვლა აუცილებელია მიმატებით, ორიანისა — ერთი-
ანის სხვა ერთიანთან მიმატებით, სამიანის — ორიანთან სხვა ერთის
მიმატებით, ასევე ოთხის და სხვ. მაგრამ თუ რიცხვები ასეთია,
შეუძლებელია ისინი წარმოშობილი იყვნენ ორიანისა და ერთიანი-
საგან, რადგან ამ შემთხვევაში ორი სამის ნაწილი იქნებოდა,
ეს უკანასკნელი ოთხისა და ასევე მომდევნო რიცხვებიც. მაგრამ
იდეალური ორიანისა და განუსაზღვრელი ორიანისაგან შეიქმნება
ოთხი, ე. ი. თავისთავად ორიანის გარდა, ორი ორიანი, ან არა — და
თავისთავადი ორიანი იქნებოდა ოთხის ნაწილი და მას დაემატებოდა
სხვა ორიანი. ასევე ორიანი იქნება შემდგარი თავისთავადი ერთია-
ნისა და სხვა ერთიანისაგან. თუ ეს ასეა, მაშინ განუსაზღვრელი
ორი არ იქნება მეორე შემადგენელი ელემენტი, რადგან წარმოშობს
მხოლოდ ერთიანი და არა განუსაზღვრელი ორიანი.
შემდეგ თავისთავადი სამიანისა და თავისთავადი ორიანის გარდა,
როგორ იარსებებდნენ სხვა სამები და ორები და როგორ იქნებოდ-
ნენ ისინი შემდგარი წინამორბედი და მომდევნო ერთიანებისაგან?
ყოველივე ეს არის უაზრობა და მონაჭორი. გარდა ამისა, შეუძ-
ლებელია იყოს პირველი ორიანი და შემდეგ თავისთავადი სამიანი.
მაგრამ ეს აუცილებელი იქნება, თუ ერთი და განუსაზღვრელი
ორი ელემენტები არიან. მაგრამ თუ ეს შედეგები მიუღებელია,
მაშინ შეუძლებელია ისინი საწყისები იყვნენ.
თუ ნებისმიერი ერთიანები განსხვავდებიან ნებისმიერისაგან,
აქედან აუცილებლად გამომდინარეობს როგორც ეს, ისე სხვა
ამდაგვარი შედეგები. მაგრამ თუ სხვადასხვა რიცხვის ერთიანები
განსხვავებული არიან, ხოლო ერთი და იმავე რიცხვისა არა, ამ
შემთხვევაშიც არა ნაკლებ სიძნელეებს წავაწყდებით, მაგალითად, 1082b
დამოუკიდებელ ათიანში ათი ერთიანია, ათიანი კი შეიცავს რო-
გორც მათ, ისე ორ ხუთიანს. მაგრამ რადგან დამოუკიდებელი ათიანი
შემთხვევითი რიცხვი არაა და არც შემთხვევითი ხუთიანებისაგან

და არც შემთხვევითი ერთიანებისაგან შემდგარი, ამიტომ აუცილებელია, რომ მასში შემავალი ერთიანები ერთმანეთისაგან განსხვავდებოდნენ, წინააღმდეგ შემთხვევაში, არც ხუთიანები იქნებიან განსხვავებული, რისგანაც ათიანი შედგება. მაგრამ თუ ხუთიანები განსხვავდებიან, მაშინ განსხვავებული იქნებიან ერთიანებიც და მაშინ ათიანში. მხოლოდ ეს ორი ხუთიანი იქნება, თუ სხვაც? ესენი რომ არ ყოფილიყვნენ, უაზრობა იქნებოდა და თუ სხვებიც არიან, რომელი ათიანი შედგება მათგან? მაგრამ დამოუკიდებელ ათიანში ამ ათიანის გარდა, სხვა ათიანი არ არის.

აუცილებელია აგრეთვე, რომ ოთხიანი შედგებოდეს არა შემთხვევითი ორიანებისაგან, რადგან როგორც ის ამბობს, განუსაზღვრელი ორიანი იღებს რა განსაზღვრულ ორიანს, აორმაგებს მიღებულ ორიანს და ორ ორიანს ჰქმნის.

ამას გარდა, როგორ შეიძლება, რომ ორი ერთიანის გარდა არსებობდეს რაღაც ორიანი თავისთავად, ან გარდა სამი ერთიანისა, რაღაც სამიანი თავისთავად? ეს შეიძლება მოხდეს ან ერთის მეორესთან ზიარებით, როგორც „თეთრი ადამიანი“ არსებობს „თეთრისა“ და „ადამიანისაგან“ დამოუკიდებლად და მათ ეზიარება, ან „ერთი“ მეორე „ერთის“ რაღაც სახესხვაობას წარმოადგენს, როგორც „ადამიანი“ „ცხოველისა“ და „ორფეხისათვის“, ანდა ერთ შემთხვევაში ერთი გვაქვს შეხებით, მეორე შემთხვევაში — შერევით, მესამეში — განლაგებით, რომელთაგანაც არც ერთი არ შეიძლება წარმოადგენდეს იმ ერთიანებს, რომელთაგანაც შედგება ორი ან სამი, არამედ როგორც ორი ადამიანი არაა ამ ორის გარეშე არსებული რაღაც ერთი, აუცილებლად ასევეა ერთიანებშიც. და ისინი იმით არ განსხვავდებიან ერთმანეთისაგან, რომ განუყოფელი არიან, წერტილებიც განუყოფელნი არიან, მაგრამ ორი წერტილისაგან დამოუკიდებლად არავითარი სხვა ორიანი არ არსებობს.

მაგრამ არც ის უნდა დავფაროთ, რომ აქედან გამომდინარეობს წინამორბედი და მომდევნო ორიანის და ასევე სხვა რიცხვების დაშვების აუცილებლობა. ოთხიანში ორიანები ერთდროულად არიან მოცემული, მაგრამ ისინი წინ უსწრებენ რვიანში შემავალ ორიანებს და წარმოშობენ მათ, როგორც ორიანმა წარმოშო ოთხიანის ორიანები, რომლებიც რვიანში იმყოფებიან. ამრიგად, თუ პირველი ორიანი არის იდეა, მაშინ ესენიც რაღაც იდეები იქნებოდნენ. იგივე შეიძლება ვთქვათ ერთიანებზეც. ის ერთიანები, რომლებიც პირველ ორიანში არიან, წარმოშობენ ოთხიანში შემავალ ოთხ ერთიანს. ასე რომ, ყველა ერთიანები იქნებოდნენ იდეები და იდეებისაგან იქნებოდნენ შემდგარი. ამრიგად, ცხადია, რომ ის საგნები, რომელთა



იდეები არსებობენ, რთული შედგენილობისა იქნებიან. მაგალითად, ცხოველი იქნება შემდგარი რაღაც ცხოველისაგან, თუ ის იდეაა.

საერთოდ კი, ერთიანებში ნებისმიერი განსხვავების დაშვება
არის უაზრობა და მონაჭორი. მე მონაჭორში ვგულისხმობ ჰიპოთე- 1082b
ზის გულისთვის ფაქტებისათვის რაიმეს ძალით თავს მოხვევას,
რადგან არ ჩანს, რომ ერთიანები ერთმანეთისაგან განსხვავდებოდნენ
ან რაოდენობით, ან თვისობრიობით, ამიტომ აუცილებელია, რომ
რიცხვები ერთიმეორის ან მხოლოდ ტოლი იყვნენ, ან არატოლი,
მით უმეტეს, რომ ისინი ერთიანებისაგან შედგებიან. ასე რომ, თუ
რიცხვები არც მეტი არიან, არც ნაკლები, ტოლნი იქნებიან. რიცხვებში ტოლი და მსგავსი ერთსა და იმავეს ნიშნავს. წინააღმდეგ შემთხვევაში დამოუკიდებელ ათიანში შემავალი ორიანები განსხვავებულნი იქნებოდნენ. რა აზრი უნდა ჰქონდეს ამ შემთხვევაში ნათქვამს, რომ ისინი მსგავსნი არიან?

შემდეგ, თუ ყველა ერთიანი სხვა ერთიანთან ერთად ორიანს ჰქმნის, მაშინ სხვადასხვა რიცხვისაგან, მაგალითად, ორიანისაგან და სამიანისაგან აღებული ერთიანები ორიანს შეადგენდნენ. მაშინ ეს ორიანი სამიანზე წინ იქნებოდა, თუ მის შემდეგ? როგორც ჩანს, ის აუცილებლად უნდა წინ უსწრებდეს სამიანს, რადგან მისი ერთი ერთიანი სამიანთან ერთად არსებობს, მეორე კი ორიანთან ერთად. ტოლნი არიან ერთიანები თუ არა, ჩვენ ყოველთვის ასე ვანგარიშობთ: ერთი და ერთი არის ორი. მაგალითად, სიკეთე და ბოროტება, ან ადამიანი და ცხენი. მაგრამ ვინც ასე მსჯელობს, ამ შედეგებს არ ავრცელებს ერთზე. საკვირველია, რომ დამოუკიდებელი სამიანი მეტი არ იყოს ორიანზე, თუ მეტია, ცხადია, რომ მასში თავისთავადი ორიანის ტოლი რიცხვიც იარსებებდა, რომელიც დამოუკიდებელი ორიანის მსგავსი იქნებოდა. მაგრამ არ შეიძლება, რომ რომელიმე რიცხვი პირველიც იყოს და მეორეც, და არც იდეები არიან რიცხვები. ისინი, რომლებსაც ერთიანებში განსხვავება შეაქვთ, სწორნი იქნებიან იმ შემთხვევაში, თუ იდეები არსებობენ, როგორც უკვე ვთქვით თავდაპირველად. თუ იდეა ერთია, ერთიანები კი მსგავსნი, მაშინ ორიანიცა და სამიანიც მსგავსნი იქნებოდნენ. დათვლაც ასეა საჭირო: ერთი, ორი, წინამორბედ რიცხვზე რაიმეს დამატების გარეშე. ამ შემთხვევაში არც განუსაზღვრელი ორიანიდან ექნებოდა ადგილი წარმოშობას, არც იდეები იარსებებდნენ. რადგან ერთი იდეა მეორეში იარსებებდა და ყველა იდეა ერთის ნაწილი იქნებოდა. მაშასადამე, თავისი ჰიპოთეზის თვალსაზრისით ისინი სწორად ლაპარაკობენ, საერთოდ კი არა, რადგან ბევრ რამეს უარყოფენ. მათთვის ერთგვარ სიძნელეს წარმოადგენს აგრეთვე ის, თუ დათვ-

ლისას „ერთი“, „ორი“, ვუმატებთ ერთიანებს, თუ ნაწილებს. ჩვენი აზრით, მივმართავთ ორივე ხერხს. მაშასადამე, სასაცილოა, რომ ეს განსხვავებები სუბსტანციალურ განსხვავებებზე დაგვეყვანა.

## თავი მერვე

1083a უპირველესად ყოვლისა, კარგი იქნებოდა დაგვედგინა, თუ რაში მდგომარეობს რიცხვებს ან ერთიანებს შორის განსხვავება, თუ ის საერთოდ არსებობს. განსხვავება კი აუცილებლად ან რაოდენობრივი, ან თვისობრივი უნდა იყოს. მაგრამ როგორც ჩანს, არც ერთი ამ განსხვავებათაგანი არ არსებობს, თუმცა რიცხვებში არსებობს რაოდენობრივი განსხვავება, მაგრამ ერთიანებიც რომ რიცხობრივად განსხვავდებოდნენ ერთმანეთისაგან, მაშინ თანაბარი რაოდენობის ერთიანების შემცველი რიცხვები ერთმანეთისაგან განსხვავებული იქნებოდნენ. შემდეგ, პირველი რიცხვები მეტნი არიან, თუ ნაკლები? ხოლო მომდევნონი მატულობენ, თუ პირიქით? მაგრამ ყოველივე ეს უაზრობაა. რიცხვებში არც თვისობრივი განსხვავება შესაძლებელი, რადგან მათ არავითარი თვისებები არა აქვთ. მათი აზრით კი, რიცხვებს რაოდენობის გარდა, თვისებებიც აქვთ მაგრამ ეს არ ემართებათ მათ არც ერთისაგან, არც ორისაგან, რადგან პირველს არ აქვს თვისობრიობა, მეორე კი რაოდენობის შემქმნელია. ეს ბუნება არის არსებულის[1] სიმრავლის მიზეზი. თუ აქ რაღაც სხვა მდგომარეობაა, ამაზე უფრო მეტად დასაწყისში უნდა ითქვას და დადგინდეს ერთიანების განსხვავება. განსაკუთრებით კი ის, თუ რატომაა აუცილებელი განსხვავების დაშვება? და თუ რიცხვებში არაა თვისობრივი განსხვავება, მაშინ რას გულისხმობენ ისინი?

თუ რიცხვები იდეებია, ცხადია, რომ ერთიანებს არც დაკავშირება უნდა შეეძლოთ ერთმანეთთან და არც დაშორება. მაგრამ არც ისაა სწორი, რასაც ზოგიერთი ამბობს რიცხვების შესახებ. ზოგნი უარყოფენ იდეების არსებობას, როგორც საერთოდ, ისე რაღაც რიცხვების სახით, მაგრამ თუ საგნებს წინ უსწრებენ მათემატიკური რიცხვები[2], რომელთა საწყისია დამოუკიდებელი ერთი, მაშინ უაზრობაა, რომ ერთიანებს წინ უსწრებდეს რაღაც ერთი, როგორც ისინი ამბობენ, ხოლო ორიანი წინ არ უსწრებდეს ორიანებს და არც სამი სამიანს. იგივე უნდა ითქვას ყველა რიცხვზე. თუ რიცხვებში ასეთი მდგომარეობაა და თუ ვინმე მხოლოდ მათემატიკურ რიცხვებს უშვებს, მაშინ ერთიანი საწყისი არ იქნება, რადგან აუცილებელია, რომ ერთი ასეთივე სხვა ერთიანებისაგან



განსხვავებული იყოს. და თუ ეს ასეა, მაშინ უნდა იყოს რაღაც ორიანი ორიანებზე წინ და ასე შემდეგ სხვა რიცხვებშიც. და თუ ერთი საწყისია, აუცილებელია უფრო მეტად ისეთი მდგომარეობა იყოს, რასაც პლატონი ამბობდა რიცხვების შესახებ, ე. ი. იყოს პირველი ორიანი და სამიანი და რიცხვებსაც ერთმანეთთან დაკავშირება არ შეეძლოთ. ამ შემთხვევაში კი როგორც უკვე ვთქვით, მრავალ შეუსაბამო შედეგს ვიღებთ. მაგრამ აუცილებელია ან ასე იყოს, ან ისე, რადგან წინააღმდეგ შემთხვევაში დამოუკიდებელი 1083b რიცხვები არ იარსებებენ.

აქედან ცხადია, რომ ყველაზე უარესია მესამე გზა, რომელიც მათემატიკურ და იდეალურ რიცხვებს აიგივებს[3]. რადგან ამ შეხედულებებიდან აუცილებლად ორი შეცდომა გამომდინარეობს, ამ შემთხვევაში მათემატიკური რიცხვები არ უნდა არსებობდნენ, არამედ აუცილებელი ხდება დაშვებული ჰიპოთეზის გაფართოება და იმ შედეგების გაზიარება, რასაც ისინი იღებენ, ვინც რიცხვებს იდეებს უწოდებენ.

პითაგორელთა მეთოდი ზემოთქმულთან შედარებით ნაკლებ სიძნელეებს შეიცავს, მაგრამ მას აქვს სხვა, მისთვის სპეციფიკური სიძნელეები. ერთი მხრივ, რადგან პითაგორელები რიცხვებს არ თვლიან საგნებისაგან დამოუკიდებლად, ამით მრავალ სიძნელეებსა სძლევენ, მაგრამ მეორე მხრივ, დაუშვებელია სხეულების რიცხვებისგან შედგენილად და ამ რიცხვების მათემატიკურად გამოცხადება. არც განუყოფელი მოვლენებისთვის სიდიდეების მიწერაა სწორი. ეს შესაძლებელიც რომ იყოს, ერთიანებს სიდიდე მაინც არ ექნებათ, რადგან როგორ შეიძლება, რომ სიდიდე განუყოფელი ნაწილებისაგან შედგებოდეს, მათემატიკური რიცხვი კი ერთიანებისაგან შედგება. ისინი კი საგნებს რიცხვებად თვლიან. ყოველ შემთხვევაში, მათი თეორია სხეულებს რიცხვებისაგან შემდგარად აცხადებს.

მაგრამ თუ აუცილებელია, რომ რიცხვი დამოუკიდებლად არსებობდეს რომელიმე ზემოთქმული გზით, მაგრამ სინამდვილეში არც ერთი ამ გზათაგანი არაა შესაძლებელი, მაშინ ცხადია, რომ რიცხვი არაა რაღაც ისეთი ბუნების, როგორსაც მიაწერენ მას ისინი, ვინც მას დამოუკიდებელ არსებობას ანიჭებენ.

შემდეგ ყოველი ერთიანი შედგება გაწონასწორებულ დიდისა და მცირესაგან, თუ ზოგი შედგება — დიდისაგან, ზოგი კი — პატარისაგან? თუ ეს ასეა, მაშინ ყველა ერთიანი არ იქნება შემდგარი ყველა ელემენტისაგან და არც ერთიანები იქნებიან მსგავსი, რადგან ზოგი მათგანი შეიცავს დიდ ერთიანებს, ზოგი კი პატარას, რომლებიც ერთმანეთისადმი დაპირისპირებული ბუნებისა არიან.

შემდეგ, როგორი მდგომარეობაა დამოუკიდებელ სამიანში? ერთი რიცხვი მასში კენტია. სწორედ ამიტომაა, რომ კენტ რიცხვებში დამოუკიდებელ ერთიანს შუაში ათავსებენ, მაგრამ თუ თვითეული ერთიანი დიდისა და პატარისაგან შედგება, როგორღა იქნება ერთი ბუნებისა ორიანი შემდგარი ორივესგან? ან რით იქნება ის განსხვავებული ერთისაგან? გარდა ამისა, ორს წინ უსწრებს ერთიანი, რომლის უარყოფა ორიანსაც უარყოფს, ამიტომ აუცილებელია, რომ ის იდეის იდეა იყოს, რადგან ის წინ უსწრებს იდეებს და მათზე ადრეცაა წარმოშობილი, მაგრამ რისგან არის ის წარმოშობილი, თუ განუსაზღვრელი ორიანი ორს წარმოშობს?

შემდეგ, აუცილებელია, რომ რიცხვები ან განსაზღვრული იყვნენ ან განუსაზღვრელი. და რადგან ისინი რიცხვებს დამოუკიდებ-
1084a ლად თვლიან, მით უმეტეს, რიცხვები ან ასეთი უნდა იყვნენ და ან ისეთი. რომ განუსაზღვრელი არ შეიძლება იყვნენ, ცხადია, რადგან განუსაზღვრელი არც კენტია, არც ლუწი, ჩვეულებრივი რიცხვი კი ყოველთვის ან ლუწია, ან კენტი. ერთის მიმატება ლუწთან კენტს წარმოშობს, ხოლო ორის მიმატება, რომელიც თავის მხრივ ერთის გაორმაგებაა, სხვა ლუწს.

შემდეგ, თუ ყველა იდეა არის რაიმეს იდეა, ხოლო რიცხვები იდეებია, მაშინ შეგრძნებადთა და სხვა სახის მოვლენათა იდეები განუსაზღვრელი რაოდენობის იქნებოდნენ. მაგრამ არც განხილული შეხედულებებიდან და არც ლოგიკურად არ გამომდინარეობს ასეთი იდეების არსებობა. თუ იდეა განსაზღვრულია, სადამდეა განსაზღვრული? საჭიროა არა მარტო ამის თქმა, რომ ეს ასეა, არამედ იმისაც, თუ რატომაა ასე.

თუ რიცხვები ასეთია, როგორც ზოგი ამბობს, მაშინ ყველაზე ჩქარა პირველ რიგში იდეები ამოიწურებოდნენ. მაგალითად, თუ სამი არის დამოუკიდებელი ადამიანი, მაშინ რომელი რიცხვი იქნებოდა დამოუკიდებელი ცხენი, რადგან დამოუკიდებელი რიცხვები ათამდეა. ამიტომ აუცილებელია, რომ ის რომელიმე ამ რიცხვთაგანი იყოს, რადგან სუბსტანციები და იდეები ერთი და იგივე არიან, მაგრამ იდეების რიცხვი მაინც არ იქნებოდა საკმარისი, რადგან ცხოველთა სახეები იდეებზე მეტი იქნებოდა. ამავე დროს ცხადია, რომ თუ სამიანი არის ადამიანი თავისთავად, სხვა სამიანებიც ასეთივე უნდა იყვნენ, რადგან ერთსა და იმავე რიცხვებში ისინი მსგავსნი არიან. ასე რომ, ადამიანები თავისთავად უსაზღვროდ ბევრნი იქნებოდნენ, თუ თვითეული სამიანი იდეაა და თვითეული მათგანი ადამიანია. მაგრამ ეს რომ ასეც არ იყოს, ადამიანები მაინც იარსებებდნენ. და თუ მცირე დიდის ნაწილია, რომელიც



ერთსა და იმავე რიცხვებში ერთმანეთთან დაკავშირების უნარის მქონე ერთიანებისაგან შედგება, მაშინ თუ თავისთავად ორიანი არის რაიმეს იდეა, ან „ცხენის“, ან „თეთრის“, მაშინ ადამიანი, თუ ორიანია, ცხენის ნაწილი იქნებოდა. უაზრობაა აგრეთვე, რომ ათიანის იდეა არსებობდეს, მაგრამ არ იყოს თერთმეტისა და არც მომდევნო რიცხვებისა. შემდეგ, არსებობს და წარმოიშვება ზოგი ისეთი რამ, რომლის იდეა არ დაგვიშვია. რატომ არ უნდა არსებობდეს მათი იდეა? მაშასადამე, იდეები მიზეზები არ ყოფილან. შემდეგ, უაზრობაა, რომ რიცხვი, რომელიც წინ უსწრებს ათიანს, ათიანზე უფრო მეტად არსებობდეს და მის ფორმას წარმოადგენდეს. მაგრამ მიუხედავად ამისა, პირველი ერთიანი არ წარმოიშვება, მეორე კი. მაგრამ ისინი ცდილობენ დაამტკიცონ, რომ თითქოს რიცხვთა რაოდენობა ათით სრულდება. ისინი უშვებენ მეორეულ თვისებებს, როგორიცაა „სიცარიელე“, „ანალოგია“, „კენტი“ და სხვა ამდაგვარს ათის ფარგლებში. ამათგან ნაწილს საწყისებად თვლიან, მაგალითად, მოძრაობას, უძრაობას, სიკეთეს, ბოროტებას, ნაწილს კი რიცხვებად. ერთი კენტია, ის რომ სამიანში ყოფილიყო, მაშინ როგორღა იქნებოდა კენტი ხუთიანი? აგრეთვე სიდიდეებს და სხვა ამდაგვარს აკუთვნებენ რიცხვებს, მაგალითად,
პირველ ხაზს, რომელიც განუყოფელია, შემდეგ ორიანს და ასე 1084в
შემდეგ ათამდე.

შემდეგ, თუ რიცხვი დამოუკიდებლად არსებობს, პრობლემატურია, რომელია პირველი: ერთი, სამი, თუ ორი? თუ რიცხვი შედგენილია, მაშინ ერთია წინ. მაგრამ რამდენადაც წინ ზოგადია და ფორმა, ამდენად რიცხვია წინ. თვითეული ერთიანი კი რიცხვის ნაწილია, როგორც მატერია. რიცხვი კი რაღაც ფორმაა. ისევე, როგორც სწორი კუთხე წინ უსწრებს მახვილს, როგორც ფორმით, ისე იმიტომ რომ განსაზღვრულია. შესაძლებელია, რომ მახვილი კუთხე წინ იყოს, რადგან ის სწორის ნაწილია, რომელიც მასზე დაიყვანება. მაგრამ მახვილი კუთხე, ელემენტი და ერთიანი წინაა, როგორც მატერია. როგორც ფორმა, არსება და ცნება, წინ არის სწორი და მთელი, შემდგარი მატერიისა და ფორმისაგან, რადგან ის უახლოვდება ფორმას ან იმას, რასაც ცნება აქვს. თუმცა წარმოშობით ის უფრო გვიანაა.

მაგრამ როგორ არის ერთი საწყისი? ამბობენ, იმიტომ, რომ არ დაიშლებაო, მაგრამ არ დაიშლება არც ზოგადი, არც ნაწილი და ელემენტი, თუმცა სხვადასხვაგვარად, პირველი ცნებით, მეორე დროით. როგორ არის ერთი საწყისი? როგორც ნათქვამი იყო, სწორი კუთხე მახვილი კუთხის საწყისია და, როგორც ჩანს,

წინ უსწრებს მას, თვითეული მათგანი კი ერთია. ერთი კი ორივე შემთხვევაში საწყისს წარმოადგენს, მაგრამ ეს შესაძლებელია, პირველ შემთხვევაში როგორც ფორმა და არსება, მეორე შემთხვევაში კი, როგორც ნაწილი და მატერია. როგორ არის თვითეული მათგანი ერთი? ერთი საწყისია სინამდვილეში, მეორე შესაძლებლობაში. თუ რიცხვი არის რაღაც ერთი და არა სხვადასხვა ერთიანებიდან შემდგარი რაღაც გროვა, როგორც ისინი ამბობენ, მაშინ თვითეული რიცხვი ჭეშმარიტად ერთია შესაძლებლობაში და არა სინამდვილეში. ამ შეცდომის მიზეზი კი ისაა, რომ ისინი ერთსა და იმავე დროს ზოგადის მიღებას ცდილობენ როგორც რიცხვებიდან, ისე ცნებებიდან და ამათგან ადგენენ ერთს, როგორც წერტილსა და საწყისს. ერთი ხომ წერტილია, მაგრამ არა ვრცეული. ისევე, როგორც ზოგმა მოაზროვნემ უმცირესისაგან შეადგინა არსებული საგნები[4], ისევე ამათ. ასე იქცა ერთი რიცხვების მატერიად და ამავე დროს ორიანის წინამორბედად, ამავე დროს მის მომდევნოდ, როგორც რაღაც ერთი მთლიანისა და ფორმისა. მაგრამ, რადგანაც ისინი ერთს ეძებდნენ ზოგადად, ამიტომაც ისინი მას ნაწილად აცხადებდნენ. მაგრამ ყოველივე ამის შეთავსება შეუძლებელია. თუ დამოუკიდებელი ერთი დაუნაწევრებელია (მნიშვნელობა არა აქვს იმას, რომ ის საწყისია), ორიანი დანაწევრებადი, ერთიანი კი დაუნაწევრებადი[5], მაშინ დამოუკიდებელი ერთი უაღრესად მსგავსი იქნება ჩვეულებრივი ერთისა[6], და მაშინ თავისთავად ერთიც უფრო მეტად ახლო იქნება ჩვეულებრივ ერთთან, ვიდრე ორთან. ამიტომაც თვითეული ერთიანი თავისთავად ორიანზე წინ იქნებოდა. თუმცა ისინი ამას არ ამბობენ, რადგან ორიანს წინამორბედად თვლიან. ამას
1085a გარდა, თუ ორიანი არის რაღაც დამოუკიდებელი ერთი, ასევე სამიც, ორივე ერთად კი ორი იქნება და მაშინ საიდან წარმოიშვება ეს უკანასკნელი ორიანი?

## თავი მეცხრე

სიძნელე იმაშიც მდგომარეობს, რომ თუ რიცხვებში არსებობს არა შეხება, არამედ თანმიმდევრობა, მაშინ ისეთი რიცხვები, როგორიცაა დამოუკიდებელი ერთიანი და სამიანი, რომლებსაც შუაში არა აქვთ ერთიანები, იქნებიან თუ არა დამოუკიდებელი ერთის შემდეგ? და ამ რიგში ჯერ ორიანია, თუ მასში შემავალი ნებისმიერი ერთიანები?

ასეთივე დაბრკოლებანი ჩნდება აგრეთვე რიცხვის მომდევნო



გვარებშიაც; ხაზებში, სიბრტყეებში და სხეულებში. ზოგნი მათ აწარმოებენ დიდისა და მცირეს სახეებიდან: გრძელისა და მოკლესაგან—სიგრძეს, ფართოსა და ვიწროსაგან—სიბრტყეს, ღრმისა და არაღრმისაგან — სივრცეს. სხვები კი ერთი საწყისიდან სხვანაირად აწარმოებენ ასეთ მოვლენებს. მაგრამ მათთანაც ათასობით შეუსაბამობაა და მონაჭორი, რაც გონებას ეწინააღმდეგება. ერთმანეთთან შეუთავსებელ შედეგებს ვიღებთ მაშინ, თუ ერთმანეთს არ ეთანხმება ისეთი საწყისები, როგორიცაა ფართო და ვიწრო, გრძელი და მოკლე, და თუ ეს ასეა, მაშინ სიბრტყე ხაზი იქნება და სხეული სიბრტყე.

გარდა ამისა, როგორ იარსებებდნენ კუთხეები, ფორმები და სხვა ამგვარი? იგივე შედეგები გამომდინარეობს რიცხვებისთვისაც, რომლებიც სიდიდის თვისებებია და რომელთაგან არაა წარმოებული სიდიდე, როგორც სწორისა და მოღუნულისაგან არაა მიღებული სიგრძე და გლუვისა და ხორკლიანისაგან სხეული. ამ თეორიიდან გამომდინარე შედეგები საერთოა იმ თეორიისთვისაც, რომელიც იდეებს გვარებად თვლის. თუ რაღაც ზოგადს დამოუკიდებლად ჩავთვლით, მაშინ ცხოველში თავისთავადი ცხოველი იქნება, თუ სხვა? თავისთავადი ცხოველი რომ დამოუკიდებელი არ იყოს, არავითარი დაბრკოლება არ წარმოიშვებოდა. მაგრამ თუ რიცხვი და ერთი დამოუკიდებელია, როგორც ამტკიცებენ ისინი, ვინც იდეებს უშვებს, მაშინ ეს ადვილი გადასაჭრელი არაა[1]. თუ საჭიროა „არაადვილი“ შეუძლებელის მნიშვნელობით ვიხმაროთ? ასევე როდესაც ვინმე ორიანში და საერთოდ, რიცხვში მოისაზრებს ერთს, ეს თავისთავადი ერთია, თუ სხვა?

ზოგნი სიდიდეს მატერიისაგან აწარმოებენ, სხვები კი წერტილისაგან (წერტილი კი მათ ჰგონიათ არა ერთი, არამედ ერთისმაგვარი) და მატერიიდან, რაც სიმრავლისმაგვარია, მაგრამ სიმრავლე კი არ არის. აქედან არანაკლები სიძნელეები გამომდინარეობს. თუ მატერია ერთია, მაშინ ერთი და იგივე იქნება ხაზი, სიბრტყე და სხეული, რადგან ერთი და იმავესაგან ერთი და იგივე წარმოიშვება. თუ მატერია ბევრია და სხვადასხვა, მაშინ ხაზების, სიბრტყეების და სხეულების მატერია სხვადასხვა იქნებოდა და ისინი ერთმანეთის მიმდევარი იქნებოდნენ თუ არა, იმავე შედეგს მივიღებდით, რადგან ან სიბრტყეებში არ იქნებოდა ხაზი, ან ხაზი თვით სიბრტყე იქნებოდა.

გარდა ამისა, როგორ იქნება ერთისა და სიმრავლისაგან შემდგარი რიცხვი? ამას არავინ არ კითხულობს. ისინი კი, რომლებიც ასე მსჯელობენ, იმავე სიძნელეებს აწყდებიან, რასაც ისინი, რომლებიც

რიცხვს ერთისა და განუსაზღვრელი ორიანისაგან აწარმოებენ, ზოგნი რიცხვს აწარმოებენ ე. წ. ზოგადისა და არა რაღაც სიმრავლისაგან, ზოგნი კი რაღაც პირველი სიმრავლისაგან, რადგან ორიანს სიმრავლედ აცხადებენ. ამრიგად, აქ არავითარი განსხვავება არაა, როგორც იტყვიან ხოლმე და სიძნელეებიც იგივეა, როგორც შერევის, შეკრების, დაბადებისა და სხვა შემთხვევებში.

ყველაზე მეტად კი ისაა საკვლევი, რომ თუ თვითეული ამათგანი ერთია, რისგან არის ის ნაწარმოები? დამოუკიდებელი ერთი აუცილებლად წარმოებული უნდა იყოს ერთისა და სიმრავლისაგან ან სიმრავლის ნაწილისაგან. ერთის სიმრავლედ ჩათვლა შეუძლებელია, რადგან დაუნაწევრებელია. ის რომ სიმრავლის ნაწილი იყოს, ამას სხვა სიძნელეები ახლავს თან, რადგან მისი ყოველი ნაწილი დაუშლელი იქნება, ან მისი თვითეული ნაწილი სიმრავლე იქნება, ერთი კი დაუნაწევრებელი. მაგრამ მაშინ ერთი და სიმრავლე ელემენტები აღარ იქნებოდნენ, რადგან არც ერთი ერთიანი არაა წარმოებული ერთისა და სიმრავლისაგან. ამას გარდა, ვინც ასე მსჯელობს, სხვას არას აკეთებს იმის გარდა, რომ სხვა რიცხვი შემოაქვს, რადგან სიმრავლე დაუნაწევრებელი რიცხვებისაგან შედგება.

ამ მოძღვრების მიმდევართ უნდა შევეკითხოთ, რიცხვი განსაზღვრულია, თუ განუსაზღვრელი? როგორც ჩანს, მათი აზრით, უნდა არსებობდეს აგრეთვე განუსაზღვრელი სიმრავლე, რომელიც ერთთან ერთად აწარმოებს განსაზღვრულ ერთიანებს. დამოუკიდებლი სიმრავლე და განუსაზღვრელი სიმრავლე კი სხვადასხვაა. მაგრამ როგორია სიმრავლე, ელემენტი და ერთიანი? ასევე შეიძლება ეკვლია ვინმეს წერტილი და ის ელემენტი, რომლიდანაც არის წარმოშობილი სიდიდე. მაგრამ არსებობს არა მხოლოდ ერთი წერტილი, არამედ სხვა წერტილებიც, რომლებიც რაიმესაგან არიან წარმოშობილი, მაგრამ ყოველ შემთხვევაში არა რაღაც მანძილისა და დამოუკიდებელი წერტილისაგან. მაგრამ არც მანძილის ნაწილები უნდა იყვნენ დაუნაწევრებელი, ისევე როგორც სიმრავლისა, საიდანაც ერთიანებია მიღებული. რადგან რიცხვი შედგება დაუნაწევრებელი ნაწილებისაგან, სიდიდეები კი არა.

ყოველივე ეს და სხვა ამგვარი ცხადყოფს, რომ შეუძლებელია რიცხვებისა და სიდიდეების დამოუკიდებელი არსებობა. აგრეთვე
1086a რიცხვების შესახებ თვალსაზრისების განსხვავებულობა მოწმობს იმას, რომ საქმის ჭეშმარიტი ვითარება ასეთი არაა, რაც თვით მათ აღშფოთებთ. ისინი კი, რომლებიც ხედავენ რა იდეებთან დაკავშირებულ სიძნელეებს და ხელოვნურობას, უარყოფენ იდეალურ რიცხვებს და შეგრძნებადისაგან დამოუკიდებლად მხოლოდ



მათემატიკურ რიცხვებს უშვებენ. ხოლო ისინი, რომლებსაც იდეების რიცხვებად გადაქცევა სურდათ, არ აქცევდნენ ყურადღებას იმას, შეიძლება, თუ არა იდეალურის გვერდით რაღაც ისეთი საწყისის დაშვება როგორიცაა მათემატიკური რიცხვი. მათ იდეალური და მათემატიკური რიცხვი ცნებით გააიგივეს, საქმით კი მათემატიკური რიცხვი გააუქმეს, რადგან თავისებური არამათემატიკური საწყისები დაუშვეს. ხოლო ვინც პირველად დაუშვა იდეები, იდეალური რიცხვები და მათემატიკური რიცხვები, მან ისინი გონივრულად გამოაცალკევა ერთმანეთისაგან. ამრიგად, გამომდინარეობს, რომ ყველა ისინი რაღაცას ამბობდნენ სწორად, საერთოდ, კი არ იყვნენ მართალი, რაც მტკიცდება იქიდან, რომ ისინი ლაპარაკობენ არა ერთსა და იმავეს, არამედ საწინააღმდეგოს. ამის მიზეზი კი ისაა, რომ წანამძღვრები და საწყისები მათ ყალბი აქვთ. და როგორც ეპიხარმე ამბობს, ძნელია არაჭეშმარიტი წანამძღვრებიდან ჭეშმარიტი დასკვნების მიღება. ამრიგად, როგორც ახლახან ვთქვით, მაშინვე თვალში გვეცემათ, რომ ისინი სწორად არ მსჯელობენ.

რიცხვებსა და განსაზღვრებებთან დაკავშირებულ სიძნელეებზე საკმარისად იყო ნათქვამი. დამატებითი მსჯელობა ამის შესახებ უფრო კარგად დაარწმუნებდა უკვე დარწმუნებულს. ხოლო ვინც არაა დარწმუნებული, იმის დასარწმუნებლად არაფერს არ შეგვმატებდა. პირველადი საწყისების, მიზეზებისა და ელემენტების შესახებ იმათი თვალსაზრისი, რომლებიც მხოლოდ გრძნობად სუბსტანციებს უშვებენ, უკვე განვიხილეთ წიგნში „ბუნების შესახებ“, ამიტომ ეს ამჟამად ჩვენი განხილვის ობიექტს აღარ შეადგენს. ხოლო იმათ თვალსაზრისს, რომლებშიც შეგრძნებადი სუბსტანციების გარდა უშვებენ სხვა სუბსტანციებს, ზემოთქმულს შემდეგი უნდა დავუმატოთ: უნდა განვიხილოთ თუ რას და როგორ ამტკიცებენ ისინი, რომლებიც იდეებსა და რიცხვებს აიგივებენ და მათ ელემენტებს არსებულის საწყისებად და ელემენტებად თვლიან. ხოლო იმათი თვალსაზრისი, რომლებიც მხოლოდ რიცხვებს უშვებენ და ისიც მათემატიკურს, შემდეგ უნდა განვიხილოთ.

იმათი შეხედულების განხილვისას კი, ვინც იდეებს უშვებს, უნდა დავადგინოთ მათი მეთოდიც და ის სიძნელეებიც, რომელიც მათი მოძღვრებიდან გამომდინარეობს. ისინი ზოგადს აქცევენ იდეებად და შემდეგ დამოუკიდებელ და თავისთავად სუბსტანციებად, რომ ეს შეუძლებელია, ადრევე იყო განხილული. მიზეზი იმისა, რომ ასეთ დასკვნამდე მიდიან ისინი, რომლებიც ზოგადს სუბსტანციებად აქცევენ, არის ის, რომ შეგრძნებად საგნებს ასეთსავე სუბსტანციალობას არ აკუთვნებენ. ისინი ამბობენ, რომ თვითეული

1086в შეგრძნებადი მოვლენა მოძრაობაშია და არ ჩერდება. ზოგადი კი
მათგან დამოუკიდებლად არსებობს და რაღაც სხვაა. როგორც
ზემოთაც ვთქვით, ამან უბიძგა სოკრატეს განსაზღვრებებისაკენ,
თუმცა ის მათ არ აცალკევებდა ინდივიდუალური საგნებისაგან.
ეს მან სწორად მოიაზრა, რომ ზოგადი არ გამოაცალკევა, რაც
ცხადი ხდება ფაქტებიდან, რადგან ცოდნის მიღება ზოგადის გა-
რეშე არ შეიძლება. ზოგადის დაცილება შეგრძნებადი საგნე-
ბისაგან არის მიზეზი იმ სიძნელეებისა, რაც იდეების დაშვე-
ბიდან გამომდინარეობს. ზოგს კი აუცილებლად მიაჩნია, რომ
შეგრძნებადი და მოძრავი სუბსტანციებისაგან დამოუკიდებლად
არსებობდეს რაღაც სუბსტანციები, რომელთაც მათ ვერა მიაწერეს
რა, ზოგადობის გარდა. ამრიგად, გამოდის, რომ თითქოს ზოგადი
და ინდივიდუალური ერთი და იმავე ბუნებისა ყოფილიყოს. ესაა
სწორედ ის სიძნელე, რომელიც ყოველივე ზემოთქმულს თან ახლავს.

## თავი მეათე

ახლა უნდა შევეხოთ იმ სიძნელეებს, რომელიც ეხება როგორც
იდეების მომხრეთ, ისე მათ მოწინააღმდეგეთ და რაზედაც ჩვენ
ადრევე ვილაპარაკეთ „სიძნელეთა შესახებ“ წიგნის დასაწყისში.
ვინც არ დაუშვებს ისეთსავე დამოუკიდებელ სუბსტანციებს, რო-
გორიც ერთეული საგნებია, ის მოსპობს სუბსტანციებს საერთოდ.
ხოლო ვინც დაუშვებს დამოუკიდებელ სუბსტანციებს, როგორღა
ჩათვლის მათ საწყისებად და ელემენტებად?
მაგრამ თუ საწყისები არიან კონკრეტულნი და არა ზოგადნი,
მაშინ არსებული იმდენივე იქნება, რამდენიც ელემენტია და
ელემენტები შეცნობადნი არ იქნებიან. მაგალითად, ვინც მარცვ-
ლებს ჩათვლის სუბსტანციებად, ხოლო მის ელემენტებს სუბსტან-
ციათა ელემენტებად, მაშინ βα აუცილებლად ერთი იქნება, რო-
გორც ყველა სხვა მარცვალიც, თუ ისინი არ არიან ზოგადნი, ე. ი.
ერთი არა სახითა და სიტყვით, არამედ რიცხვით და კონკრეტული
არსებობით.
შემდეგ თუ ისინი თვითეულ არსებას ერთ-ერთს უშვებენ, და
თუ მარცვლებიც ასეთია, მაშინ ასეთივე იქნება მათი შემადგენელი
ნაწილებიც. მაგალითად, „ალფა“ ამ შემთხვევაში არ იქნება ერთზე
მეტი და არც სხვა ელემენტები იმავე მოძღვრების მიხედვით,
რომლითაც არც სხვა მარცვლები შეიძლება მეორდებოდნენ, არა-



მედ ყოველთვის სხვადასხვა უნდა იყვნენ. თუ ეს ასეა, ელემენ-
ტების გარდა, სხვა არაფერი არ იარსებებდა. გარდა ამისა, ელე-
მენტები შეუცნობელი იქნებოდნენ, რადგან არ იქნებოდნენ ზო-
გადნი, მეცნიერება კი ზოგადს ეხება. ეს ცხადი ხდება დასაბუთე-
ბიდან და განსაზღვრებებიდან. სილოგიზმს ვერ მივიღებთ, თუ
ვიტყვით, რომ ამა და ამ სამკუთხედის კუთხეების ჯამი ორ სწორს
უდრის, თუ ეს ასე არაა ყველა სამკუთხედში. ვერც მაშინ ვიტყ-
ვით, რომ ესა და ეს ადამიანი არის ცხოველი, თუ ყველა ადამი-
ანი ცხოველი არაა, თუ საწყისები ზოგადია, მაშინ ან მათგან
შემდგარი სუბსტანციებიც ზოგადია, ან არასუბსტანციები სუბს- 1087a
ტანციებზე წინ იარსებებენ, რადგან ზოგადი კი არაა სუბსტანცია,
არამედ ელემენტი და საწყისი. მაშინ ესენი იმათზე წინ იარსებებდ-
ნენ, რომელთა საწყისი და ელემენტებიც არიან. ყოველივე ეს
გონივრულია, როდესაც იდეებს აწარმოებენ ელემენტებიდან და
როდესაც იმავე ფორმის მქონე სუბსტანციების გვერდით უშვებენ
მათგან დამოუკიდებლად არსებულ რაღაც იდეას. თუ არაფერი არ
აბრკოლებს იმას, რომ „ალფა“ და „ბეტა“, როგორც ბგერათა ელე-
მენტები, ბევრი იყოს და მათი სიმრავლის გარდა, სხვა არაფერი
თავისთავადი არ არსებობდეს, მაშინ მსგავსი მარცვლები უსაზღვროდ
ბევრი იქნებოდა. ცოდნა კი ყოველთვის ზოგადის ცოდნაა. ასე
რომ, აუცილებელია არსებულთა საწყისებიც ზოგადი იყვნენ და
არა დამოუკიდებელი სუბსტანციები. მართალია, ყოველივე ეს
ზემოთქმულთან შედარებით მეტ სიძნელეებს შეიცავს, მაგრამ ის
ნაწილობრივ ჭეშმარიტია, ნაწილობრივ კი არა.
ცოდნა ისევე, როგორც შემეცნება, ორგვარია: ერთი მხრივ,
შესაძლებლობაში არსებული, მეორე მხრივ — სინამდვილეში. ცოდ-
ნა შესაძლებლობაში, როგორც მატერია, არის ზოგადი და განუ-
საზღვრელი და განუსაზღვრელსავე შეისწავლის, ხოლო რეალობა
განსაზღვრულია და განსაზღვრულსავე სწავლობს, ე. ი. არის რა
კონკრეტული, კონკრეტული ობიექტიც აქვს. მხედველობა კი ზოგად
ფერს შემთხვევით ხედავს, სახელდობრ, რომ ესა და ეს ფერი,
რომელსაც ის ხედავს, არის საერთოდ ფერი. და გრამატიკოსი,
რომელიც შეიცნობს ასო „ალფას“, არის ზოგადი „ალფა“.
ამრიგად, თუ აუცილებელია საწყისები ზოგადნი იყვნენ, მაშინ
აუცილებლად ზოგადი იქნება ისიც, რაც მათგან გამომდინარეობს,
როგორც ეს დასაბუთებებშია. და თუ ეს ასეა, მაშინ არც დამო-
უკიდებელი იქნება არაფერი და არც სუბსტანცია. მაგრამ ის კი
ცხადია, რომ ცოდნა ნაწილობრივ ზოგადია, ნაწილობრივ კი არა.

# წიგნი მეთოთხმეტე

## თავი პირველი

ა. ყველაფერი ის, რაც შეიძლება ითქვას სუბსტანციების შე-
სახებ. როგორც ბუნებრივ, ისე უძრავ სუბსტანციებში საწყისებად
ყველანი დაპირისპირებულთ თვლიან. თუ ყველაფრის საწყისს წინ
არაფერი არ შეიძლება უსწრებდეს, შეუძლებელია, რომ საწყისის
არსებობის შემთხვევაში კიდევ სხვა რაიმე საწყისი იყოს. მაგალითად,
ვინმემ რომ ჩათვალოს თეთრი საწყისად არა იმდენად, რამდენა-
დაც ის რაიმე სხვაა, არამედ რამდენადაც ის თეთრია. მაგრამ
სინამდვილეში თეთრი თვისებაა რაღაც სუბსტრატის და სხვა რა-
მის, რომელიც თეთრზე ადრე არსებობს. მართალია, ყველაფერი
1087в წარმოიშვება დაპირისპირებულთაგან, როგორც რაღაც სუბსტრა-
ტიდან, მაგრამ სინამდვილეში სუბსტრატი უსწრებს დაპირისპირე-
ბულთ. ყველა დაპირისპირებული კი რაღაც სუბსტრატს ეხება და
არაა დამოუკიდებელი. და როგორც ჩანს, თვით სუბსტანციას არა-
ფერი არ უპირისპირდება, რაც ლოგიკურადაც მტკიცდება. ამრიგად,
არც ერთი წინააღმდეგობა არაა ყველაფრის ძირითადი საწყისი,
არამედ რაღაც სხვა.

ზოგიერთი დაპირისპირებულთა ერთ-ერთ მხარეს მატერიად
თვლის. ამათგან ერთნი ერთს, როგორც ტოლს, უპირისპირებენ
არატოლს, როგორც სიმრავლის ბუნების მქონეს. მეორენი კი ერთს
სიმრავლეს უპირისპირებენ, რადგან ზოგნი რიცხვს აწარმოებენ
არატოლი ორიანისაგან, დიდისა და მცირესაგან, ზოგნი კი სიმრავ-
ლისაგან, თუმცა ორივე ერთი და იმავე არსებისაა. რადგან ერთნი ამ-
ბობენ, რომ ელემენტებია არატოლი და ერთი, არატოლი ორიანი კი
შედგება დიდისა და მცირესაგან, თითქოს არატოლი და დიდი და
მცირე ერთი იყოს, მაგრამ ვერ არჩევენ, რომ ეს ლოგიკურადაა ასე
და არა რიცხობრივად. მაგრამ ისინი ვერც იმ საწყისებს ხსნიან
კარგად, რომლებსაც ელემენტებს უწოდებენ. ზოგი მათგანი ამბობს,



რომ დიდი და მცირე ერთს მოსდევს და სამივე რიცხვთა ელემენ-
ტები არიანო. აქედან ორი მატერიააო, ერთი კი — ფორმა. ზოგნი
ასახელებენ მრავალსა და მცირეს, რადგან დიდი და მცირე თავისი
ბუნებით სიდიდეს ჰგავს, ზოგნი კი ასეთად უფრო მათ შორის საერ-
თოს ასახელებენ, როგორიცაა ჭარბი და ის, რასაც ის ჭარბობს. ისინი
ერთიმეორისაგან სრულებით არ განსხვავდებიან მათგან გამომდი-
ნარე ზოგიერთი შედეგის მიხედვით, არამედ მხოლოდ ლოგიკური
სიძნელეებით, რომელთა აცილება მათ ლოგიკურივე დასაბუთებით
სურთ. ოღონდ იმავე მოძღვრებით ჭარბი და რასაც ის ჭარბობს,
საწყისები არიან და არა დიდი და მცირე, და ელემენტთა შორის
რიცხვი უსწრებს ორიანს. მართალია, ორივე ზოგადი ბუნებისაა,
მაგრამ ისინი რიცხვს თვლიან ასეთად, ორიანს კი არა.

ზოგი განსხვავებულს და სხვას ერთს უპირისპირებს, ზოგი ერთ-
მანეთს უპირისპირებს სიმრავლესა და ერთს. მაგრამ თუ არსებული
დაპირისპირებულთაგან შედგება, როგორც ისინი ამბობენ, მაშინ
ერთს ან არაფერი არ უპირისპირდება, ან თუ ეს საჭიროა, უპირის-
პირდება სიმრავლე, არატოლს — ტოლი, განსხვავებულს — მსგავსი,
სხვას — იგივე. ამათგან ყველაზე უკეთესი უნდა იყოს ის თვალსაზ-
რისი, რომელიც ერთს უპირისპირებს სიმრავლეს, მაგრამ არც ეს
თვალსაზრისია დამაკმაყოფილებელი, რადგან მაშინ ერთი მცირე
იქნებოდა, რადგან მრავალი უპირისპირდება მცირეს, მეტი — ნაკ-
ლებს.

ის კი ცხადია, რომ ერთი საზომს ნიშნავს და რომ ყოველივეს
სუბსტრატად აქვს რაღაც სხვა, მაგალითად, ჰარმონიას — დიეზი,
სიდიდეს — დაქტილი[1], ფუტი ან სხვა რაღაც ამდაგვარი, ლექსებს—
ტაეპი ან მარცვალი. ასევე სიმძიმეებში არის რაღაც განსაზღვრული 1088a
წონა. ასევე ყველგან თვისებებს საზომად რაღაც თვისება აქვთ,
რაოდენობას — რაღაც რაოდენობა. საზომი განუყოფელია ზოგჯერ
სახით, ზოგჯერ შეგრძნებებისათვის, რადგან ის არ წარმოადგენს
საგანთა არსებას. ეს ასეა ლოგიკურადაც, რადგან ერთი არის სიმ-
რავლის რაღაც საზომი, ხოლო რიცხვი არის გაზომილი სიმრავლე
და საზომთა თავმოყრა. მაშასადამე, ლოგიკურად რიცხვი არაა ერთი
და არც საზომებია საზომი, არამედ ერთი არის საწყისი და ზომა.
აუცილებელია, რომ ერთი სახის მოვლენებს ყოველთვის ერთი
საზომი ჰქონდეთ. მაგალითად, ცხენებს — ცხენი, ადამიანს — ადა-
მიანი, მაგრამ თუ გვაქვს ადამიანი, ცხენი და ღმერთი, მაშინ თვი-
თეული მათგანი ცხოველია და მათი საზომი ცხოველი იქნება. მაგრამ
თუ გვაქვს ადამიანი, თეთრი და მოსიარულე, მაშინ უფრო ნაკლებ
გვექნებოდა საქმე რიცხვთან, რადგან ყველა ისინი ახასიათებენ

იგივეობრივსა და რიცხვით ერთს. ამათი საზომიც შეიძლება ყოფი-
ლიყო რიცხვი, ან სხვა რომელიმე კატეგორია.

ხოლო ისინი, რომლებიც ერთს აცხადებენ არატოლად, ხოლო
ორიანს, შემდგარს დიდისა და მცირესაგან — განუსაზღვრელად,
უფრო მეტად შორდებიან წარმოდგენისა და შესაძლებელის ფარგ-
ლებს, რადგან ყოველივე ეს უფრო მეტად რიცხვებისა და სიდიდე-
ების მდგომარეობა და შემთხვევითი თვისებებია, ვიდრე სუბსტრა-
ტი, როგორც მეტი და ნაკლები რიცხვისათვის, დიდი და პატარა სი-
დიდისათვის, აგრეთვე ლუწი და კენტი, გლუვი და ხორკლიანი, სწო-
რი და მოღუნული.

ამ შეცდომის გარდა, უნდა გავითვალისწინოთ, რომ მიმართებას
წარმოადგენს სიდიდე, სიმცირე და სხვა ამდაგვარი, ხოლო მიმარ-
თება ყველა დანარჩენ კატეგორიებზე უფრო ნაკლებ არის ბუნება
და სუბსტანცია და ის თვისებასა და რაოდენობას მოსდევს. რაო-
დენობისათვის მიმართება არის რაღაც მდგომარეობა, როგორც
ვთქვით და არა მატერია, რომელიც განსხვავდება, როგორც, საერ-
თოდ, რაოდენობისაგან, ისე მისი ნაწილებისა და სახეებისაგან.
არაფერი არ იქნებოდა დიდი და პატარა, მეტი და ნაკლები და
საერთოდ, მიმართება. რომ არ ყოფილიყო რაღაც სხვა, რო-
მელიც არის მეტი და ნაკლები, დიდი და მცირე[2], ან მიმართება.
იმის საბუთი, რომ მიმართება არაა რაიმე არსებული და სუბსტან-
ცია, არის ის, რომ ის არც წარმოიშვება, არც ისპობა, არც მოძრაობს,
რაოდენობით არ მატულობს და არ კლებულობს, არ იცვლება თვი-
სობრივად, არ გადაადგილდება, არ იცვლება არც სუბსტანციალუ-
რად, არ იბადება, არ ისპობა. ყოველივე ეს არ არსებობს მიმართები-
სათვის.

საგანი მოძრაობის გარეშე შეიძლება გაიზარდოს ან შემცირდეს,
1088в ე. ი. განიცადოს რაოდენობრივი ცვალებადობა. მაგრამ აუცილე-
ბელია, რომ მას შესაძლებლობაში ჰქონდეს მატერიაც და
არსებაც. ხოლო მიმართება არაა სუბსტანცია არც შესაძლებლობაში,
არც სინამდვილეში.

შეუსაბამობაა და უფრო მეტად შეუძლებელია, რომ სუბსტან-
ციის ელემენტად და მასზე ადრე არსებულად მივიჩნიოთ არასუბს-
ტანცია, რადგან ყველა კატეგორია სუბსტანციის შემდეგაა. ამას
გარდა, ელემენტი არ ითქმის იმაზე, რის ელემენტიც ის არის, ხო-
ლო მეტი და ნაკლები, როგორც ცალ-ცალკე, ისე ერთად ითქმის
რიცხვზე, გრძელი და მოკლე — ხაზზე, ფართო და ვიწრო—სიბრ-
ტყეზე. მაგრამ თუ არსებობს რაიმე სიდიდე, რომლისთვისაც, მაგა-
ლითად, ორიანი ყოველთვის „ცოტაა“ (მაგრამ თუ ორიანი მისთვის
„ბევრია“, მაშინ „ცოტა“ ერთიანი უნდა ყოფილიყო), მას უნდა
ჰქონოდა „მეტიც“, მაგალითად, ათიანი და თუ მისთვის არც ათიანია
„მეტი“, ასეთი უნდა ყოფილიყო ათასი, მაგრამ ამ შემთხვევაში
რიცხვი როგორღა იქნებოდა შემდგარი ბევრისა და მცირესაგან,
თუ მასზე ან ორივე ითქმის, ან არც ერთი მათგანი. სინამდვილეში
კი რიცხვზე მხოლოდ ერთ-ერთი მათგანი ითქმის.

## თავი მეორე

საერთოდ, განხილვას მოითხოვს საკითხი იმის შესახებ, შეიძლე-
ბა, თუ არა მარადიული მოვლენები ელემენტებისაგან შედგებოდ-
ნენ? ისინი რომ ელემენტებს შეიცავდნენ, მატერიალურნი იქნე-
ბოდნენ, რადგან ყოველი რთული შედგენილობის საგანი ელემენტე-
ბისაგან შედგება, ამიტომ მარადიულია ის, თუ არა, იმ ელემენტი-
საგან უნდა წარმოიშვას, რომელნიც მის შემადგენლობაში შედიან.
ყოველი წარმოშობადი კი შესაძლებლობიდან წარმოიშვება, რად-
გან შეუძლებელიდან არაფერი არ წარმოიშვება. შესაძლებელი კი
შეიძლება განხორციელდეს და შეიძლება არა. რიცხვი ან ნებისმიე-
რი მატერიალური საგანი, რამდენადაც მარადიული არ უნდა იყოს
ის, შეიძლება არ არსებობდეს ისევე, როგორც ის, რაც არსებობს
ერთი დღის ან ნებისმიერი რაოდენობის წლების განმავლობაში.
მაშინ ასეთივე იქნებოდა ის, რასაც არა აქვს საზღვარი დროში. მაგ-
რამ არც ეს იქნება მარადიული, თუ მარადიული არაა ის, რაც შეიძ-
ლება არ არსებობდეს, როგორც უკვე ვთქვით ამის შესახებ სხვაგან.
თუ რაც ახლა ვთქვით, საერთოდ, ჭეშმარიტია, რომ რეალურად არ
არსებობს არავითარი მარადიული სუბსტანცია, და ელემენტები კი
სუბსტანციის მატერია არიან, მაშინ მარადიული სუბსტანცია ელე-
მენტებისაგან არ იქნება შემდგარი.

ზოგი მოაზროვნე განუსაზღვრელ ორიანსა და ერთს ელემენ-
ტად თვლის, ხოლო არატოლს კი, მისგან გამომდინარე შეუსაბამო-
ბათა გამო, გონივრულად უარყოფს. ამ უკანასკნელს ისინი თავიდან
იცილებენ იმ სიძნელეების გამო, რაც უთანასწოროს და მიმართების
ელემენტად ქცევას აუცილებლად მოსდევს შედეგად. ამ შეხედუ-
ლებისაგან დამოუკიდებლად იმავე შედეგებამდე მიდიან აუცილებ-
ლად, როგორც ისინი, რომლებიც ელემენტებიდან იღებენ იდეალურ
რიცხვებს, ისე ისინი, რომლებიც იღებენ მათემატიკურ რიცხვებს,
მრავალმა მიზეზმა და უპირველესად ყოვლისა კი საკითხის ძველე- 1089a
ბურმა დაყენებამ გამოიწვია ამ ელემენტებისაკენ დაბრუნება. მათ
ეგონათ, რომ ყოველი არსებული ერთად და არსად იქცეოდა, თუ
არ გადაჭრიდნენ და არ დასძლევდნენ პარმენიდეს დებულებას იმის
შესახებ, რომ „ვერასოდეს ვერავინ ვერ გაიზიარებს თვალსაზ-

რისს იმის შესახებ, რომ არარსებული არსებობს“. ამიტომ მათ აუცილებლად მიაჩნდათ არსებულის არსებობის მტკიცება. ამ შემთხვევაში არსებულისაგან და სხვა რაიმესაგან უნდა წარმოშობილიყო არსებული, თუ ის სიმრავლეა. მაგრამ ჯერ ერთი, თუ არსებული მრავალგვარია, ის ან სუბსტანციას ნიშნავს, ან თვისებას, ან რაოდენობას და სხვა კატეგორიას. თუ არარსებული არ არსებობს, მაშინ რომელი იქნებოდა სუბსტანცია, თვისება, რაოდენობა და სხვა ასეთი. თუ ყოველივე: ერთიც, კონკრეტული საგანიც, თვისებაც, რაოდენობაც და ყველაფერი სხვაც, რაიმე ერთს ნიშნავს. მაგრამ უაზრობაა და კიდევ მეტი, შეუძლებელიც, რომ რაიმე ერთი ბუნება ერთ შემთხვევაში იყოს კონკრეტული საგნის, მეორე შემთხვევაში თვისების და შემდეგ, რაოდენობის ან ადგილმდებარეობის მიზეზი.

შემდეგ, რომელი არსებულიდან და არარსებულიდან შედგება საგანი? არარსებულს, ისევე როგორც არსებულს, მრავალი მნიშვნელობა აქვს. და ყოფნა არაადამიანად ნიშნავს ამ გარკვეულ საგნად არყოფნას. სწორედ არყოფნა ნიშნავს ასეთი თვისების არქონებას, ხოლო სამი წყრთის სიგრძის არქონება ნიშნავს ასეთად არყოფნას. რომელი არსებულისა და არარსებულისაგან წარმოიშვება არსებულ საგანთა სიმრავლე? თუ სიცრუეს და მის ბუნებას არარსებული უწოდეს, რომლისაგან და არსებულისაგან წარმოიშვება საგანთა სიმრავლე, მაშინ უნდა ითქვას, რომ საჭიროა რაღაც სიცრუის დაშვებაც, როგორც გეომეტრები ერთი ტერფის სიგრძედ თვლიან იმას, რაც ასეთი არაა. თუმცა ეს შეუძლებელია, რომ ასე იყოს და არც გეომეტრები უშვებენ სადმე ასეთ სიცრუეს, რადგან, ის არაა სილოგიზმის წანამძღვარი, არც ასეთი არარსებულიდან წარმოიშვება და მოისპობა რაიმე. ამგვარად, არარსებულზე იმდენივე აზრით შეიძლება ვიმსჯელოთ, რამდენიც კატეგორიაა. ამას გარდა, ცრუ ეწოდება არარსებულს და შესაძლებელს, საიდანაც წარმოშობა წარმოებს. მაგალითად, არაადამიანიდან, რომელიც შესაძლებლობაშია ადამიანი, წარმოიშვება ადამიანი და არათეთრიდან, მაგრამ შესაძლებლობაში არსებული თეთრიდან — თეთრი, ასევე როგორც ერთის, ისე სიმრავლის წარმოშობის შემთხვევაში.

როგორც ჩანს, კვლევა ეხება საკითხს იმის შესახებ, თუ როგორ არსებობს სიმრავლე, როგორც სუბსტანცია, რადგან რიცხვები, სიგრძეები და სხეულები წარმოშობილი არიან. უაზრობაა ვიკვლიოთ, თუ სიმრავლე როგორ არსებობს და არ ვიკვლიოთ, თუ რო-
1089в გორაა ის ასეთი, ან ამდენი. რადგან არც განუსაზღვრელი ორიანი, არც დიდი და მცირე არის იმის მიზეზი, რომ არსებული არის ორი,



ან ბევრი საგანი თეთრი ფერის, რაღაც გემოს, ან ფორმის მქონე, რადგან ისინიც რიცხვები და ერთიანები იქნებოდნენ. მაგრამ თუ ამათაც დავაკვირდებით, დავინახავთ იმ მიზეზებს, რომელიც იმათშიც მოქმედებს, რაც ან იგივეა, ან ანალოგიური. აქ იგივე გადახვევაა მიზეზი, როგორც იმათთვის, რომლებიც იკვლევენ არსებულს, ისევე იმათთვის, ვინც მის საპირისპიროს იკვლევს, რომლისგანაც და ერთისაგან არის წარმოშობილი არსებული, მიმართება და არატოლი. ესენი კი არც უპირისპირდებიან და არც უარყოფენ პირველთ, რადგან ერთი ბუნება აქვს არსებულს, სუბსტანციას და მის თვისებებს.

საჭიროა აგრეთვე გავარკვიოთ, თუ მიმართება როგორ წარმოადგენს მრავალს და არა ერთს. ამჟამად კი ვარკვევთ იმას, თუ როგორ არსებობს პირველი ერთისაგან დამოუკიდებლად მრავალი ერთიანი, და არა იმას, თუ როგორ არსებობს ტოლისაგან დამოუკიდებლად მრავალი არატოლი. მიუხედავად ამისა, ხმარობენ გამოთქმებს დიდი და პატარა, მრავალი და მცირე, რისგანაც რიცხვები შედგებიან, ფართეს და ვიწროს—სიბრტყეებისათვის, გრძელსა და მოკლეს — სიგრძეებისათვის, ღრმას და არაღრმას საგანთა სიმრავლისათვის. ამას გარდა, ასახელებენ მიმართებათა მრავალ სახეს. რა არის ამ შემთხვევაში სიმრავლის მიზეზი?

მაგრამ როგორც ჩვენ ვამტკიცებთ, აუცილებელია დავუშვათ თვითეული ამათგანის არსებობა შესაძლებლობაში. ის კი ცდილობდა ეჩვენებინა, თუ რაა შესაძლებლობაში საგანი და არსება, არა როგორც დამოუკიდებელი, არამედ როგორც მიმართება, ისევე, როგორც ვინმეს რომ ეთქვა თვისებაზე, რომელიც არც შესაძლებლობაშია ერთი, ან არსებული და არც ერთის და არსებულის უარყოფა, რომ ის არის რაღაც ერთი არსებულთაგანი. და კიდევ მეტი, როგორც ნათქვამი იყო, იმის კვლევისას, თუ როგორაა არსებული სიმრავლე, ვეძებთ მას არა ამ კატეგორიაში, რომელიც არსების, ან თვისებების სიმრავლეს ეხება, არამედ რომელიც არსებული საგნების სიმრავლეს ეხება. აქედან პირველი სუბსტანციებია, მეორე—თვისებები, მესამე—მიმართება. დანარჩენ კატეგორიებშიც იმის კვლევას, თუ როგორ არსებობს სიმრავლე, მრავალი სიძნელე ახლავს თან. იმის გამო, რომ სუბსტრატი დამოუკიდებელია, წარმოიშვება და არსებობს საგანთა, თვისებათა და რაოდენობათა სიმრავლე. მიუხედავად ამისა, თვითეულ გვარს უნდა ჰქონდეს თავისი მატერია, თუმცა შეუძლებელია, რომ ის სუბსტანციებისაგან დამოუკიდებელი იყოს. მაგრამ კონკრეტული საგნების მიმართ საკითხავია, თუ როგორ არიან ისინი სიმრავლე? იქნებ თვითეული

მათგანი არაა ესა და ეს საგანი და ასეთი ბუნება? აქ იგივე სიძ-
ნელეა, როგორც იმის კვლევისას, თუ როგორ არსებობს არა ერთი,
არამედ მრავალი სუბსტანცია სინამდვილეში? თუ საგანი და რაო-
დენობა ერთი და იგივე არაა, არ ვკითხულობთ, თუ როგორ და რა-
ტომ არის არსებული მრავალი, არამედ თუ რატომ არის სიმრავლე
მრავალი, რადგან ყველა რიცხვი და ერთიანიც რაღაც რაოდენობას
გამოხატავს, თუ ის არაა საზომი და. რაოდენობის მიხედვით დაუნა-
წევრებელი. თუ სხვადასხვაა რაოდენობა და საგანი, ვერ ვიტყვით,
1090a თუ რისგან არის წარმოშობილი რაიმე საგანი და სიმრავლე. თუ ერ-
თი და იგივეა, მაშინ აქ მრავალი წინააღმდეგობა შეგვხვდება.

რიცხვების შესწავლის დროს იბადება ეჭვი იმის შესახებ, თუ
საიდან მივიღეთ რწმენა იმისა, რომ ისინი არსებობენ? იდეების
მომხრენი რიცხვებს საგანთა მიზეზად აცხადებენ. თუ თვითეული
რიცხვი რაღაც იდეაა, მაშინ იდეა როგორაა სხვების არსებობის მი-
ზეზი? ის ხომ მათი სუბსტრატია. ვინც ამ გზას მისდევს, ხედავს რა
სიძნელეებს, რაც იდეების დაშვებას ახლავს თან, ამის გამო არ უშ-
ვებს იდეალურ რიცხვებს, არამედ მხოლოდ მათემატიკურს, მაგრამ,
როგორ დავუჯეროთ მათ, რომ ასეთი რიცხვები არსებობენ და რა
სარგებლობა მოაქვთ მათ მოვლენებისათვის. ვინც ამათ არსებობას
ამტკიცებს, არაფერს არ ამბობს, იმის გარდა, რომ ისინი რაღაც
დამოუკიდებელი არსებები არიან, მაგრამ არ ჩანს, რომ ისინი
მიზეზები იყვნენ. რიცხვების შესახებ თქმული ყველა დებულება,
როგორც უკვე ვთქვით, ძალაში რჩება შეგრძნებადი მოვლენები-
სათვისაც.

### თავი მესამე

ისინი, რომლებიც იდეებს რიცხვებად თვლიან, თვითეულ მათ-
განს აბსტრაქციის გზით აყენებენ სიმრავლის გვერდით და ცდილო-
ბენ განსაზღვრონ, თუ რაა ის. მაგრამ რადგან ეს არც აუცილებელია
და არც შესაძლებელი. ამიტომ არც ის უნდა ეთქვათ, რომ რიცხვე-
ბი არსებობენ. პითაგორელები კი ხედავდნენ რა, რომ რიცხვთა მრა-
ვალი თვისება ახასიათებთ გრძნობად სხეულებს, საგნებს რიცხვე-
ბად აქცევდნენ, მაგრამ რიცხვებს არ თვლიდნენ საგნებისაგან და-
მოუკიდებლად, არამედ საგნებს რიცხვებისაგან წარმოშობილად.
რატომ? — იმიტომ, რომ რიცხვთა თვისებები ახასიათებს, როგორც
მუსიკალურ ჰარმონიას, ისე ციურ მოვლენებსა და მრავალ სხვას.
ისინი კი, რომლებიც მხოლოდ მათემატიკურ რიცხვებს უშვებენ,
ამ ჰიპოთეზიდან არავითარი დასკვნა არ გამოჰყავთ, არამედ ამბო-
ბენ, რომ მათი შემეცნება შეუძლებელიაო.



ჩვენ კი ეს შესაძლებლად მიგვაჩნია, როგორც ადრევე ვთქვით.
ცხადია აგრეთვე ისიც, რომ მათემატიკური რიცხვები დამოუკიდე-
ბელნი არ არიან, რადგან დამოუკიდებელნი რომ ყოფილიყვნენ,
მათი თვისებები სხეულებს აღარ ექნებოდათ.

პითაგორელებს ასეთი დანაშაული არ მიუძღვით. მაგრამ რად-
გან ისინი რიცხვებისაგან ფიზიკურ სხეულებსა ჰქმნიან, და იმისა-
გან, რასაც არა აქვს სიმძიმე, ან სიმსუბუქე, სიმძიმისა და სიმსუბუ-
ქის მქონეს, ამ შემთხვევაში ისინი სხვა ცასა და სხეულებზე
ლაპარაკობენ და არა შეგრძნებადზე. ხოლო ისინი, რომლებიც
რიცხვებს დამოუკიდებლად თვლიან იმის გამო, რომ აქსიომებს
არა აქვთ მნიშვნელობა შეგრძნებადი საგნებისათვის, ჭეშმარიტებას
ამბობენ; ჩვენ სულს სიამოვნებს კიდეც ის, რომ რიცხვები დამო-
უკიდებლად არსებობდნენ. ასევე მათემატიკური სიდიდეების მიმარ- 1090b
თაც ცხადია, რომ მოწინააღმდეგენი საწინააღმდეგო თვალსაზრისზე
დგანან. ასეთი თვალსაზრისის მქონეთ ახლახან წამოჭრილი დაბრ-
კოლებაც იმის შესახებ, თუ რატომ ახასიათებთ მათი თვისებები
შეგრძნებად საგნებს, როდესაც ისინი შეგრძნებად საგნებში არა-
სოდეს არ არსებობენ, ადვილად უნდა გადაჭრან.

არიან ისეთი მოაზროვნენიც, რომლებიც ფიქრობენ, რომ წერტი-
ლი არის საზღვარი და კიდე ხაზისა, ხაზი — სიბრტყისა, სიბრტყე —
სხეულისა და რომ ეს ბუნება მათ აუცილებლად ახასიათებთ. სა-
ჭიროა ამ თვალსაზრისის განხილვაც. ხომ არაა ისიც ძალიან მერ-
ყევი? რადგან სუბსტანციები კი არ არიან კიდეში, არამედ, უპირ-
ველესად ყოვლისა, საზღვრები. რახან სიარულს და საერთოდ,
მოძრაობას რაიმე საზღვარი აქვს, მაშინ ისიც რაღაც საგანი და
სუბსტანცია უნდა ყოფილიყო, მაგრამ ეს უაზრობაა, რადგან ეს რომ
ასე ყოფილიყო, მაშინ ყველა ისინი რაიმე გარკვეული შეგრძნებადი
საგნები იქნებოდნენ. მსჯელობა კი სწორედ იმას ეხებოდა, თუ
რატომ არიან ისინი დამოუკიდებელნი.

ამას გარდა, გამოსაკვლევია, რომ ხომ არაა ძალიან მერყევი
თვალსაზრისი, როგორც ყველა რიცხვების, ისე მათემატიკური
რიცხვების შესახებ, რაც წინამორბედ მსჯელობასთან არავითარ
კავშირში არაა. რადგან რომ არ ყოფილიყო რიცხვები, სიდიდეები
მაინც იარსებებდნენ, იმათთვის, რომლებიც მხოლოდ მათემატიკურ
სიდიდეებს უშვებდნენ. და ესენი რომ არ ყოფილიყვნენ, სული და
შეგრძნებადი სხეულები მაინც იარსებებდნენ; მაგრამ არ ჩანს,
რომ ბუნება იყოს მოვლენათა შემთხვევითი გროვა, როგორც რა-
ღაც უვარგისი ტრაგედია. ხოლო ისინი, რომლებიც იდეებს უშვე-
ბენ, მხედველობიდან რჩებათ ის, თუ რომელი იდეები არსებობენ,
როგორ არსებობენ, ან როგორ უკავშირდებიან ისინი სუბსტანცი-

ებს? თუმცა სიდიდეებს ისინი აწარმოებენ მატერიიდან და რიცხვებიდან, ორიანიდან — სიგრძეს, სამიანიდან — სიბრტყეს, ოთხიანიდან — სხეულს და ასე შემდეგ, მაგრამ ამას მნიშვნელობა არა აქვს, მთავარია გაირკვეს, თუ როგორ არსებობენ ისინი, ან რას შველიან საგნებს? სინამდვილეში ესენი ისევე, როგორც მათემატიკური რიცხვები, არანაირად არ შველიან სუბსტანციებს. მათ შესახებ არც რაიმე თვალსაზრისი შეიძლება გვქონდეს, თუ ვინმე არ აამოძრავებდა მათემატიკურ მოვლენებს და თავისებურ შეხედულებას არ გამოიმუშავებდა. მით უმეტეს, რომ ძნელი არაა ნებისმიერი ჰიპოთეზის გადიდება და განვითარება. ისინი კი, რომლებიც მათემატიკური რიცხვების იდეებთან გაიგივებისაკენ ისწრაფვიან, სცდებიან. პირველნი რიცხვებს აორმაგებენ, მეორენი კი რიცხვებსა და იდეებს აიგივებენ. მაგრამ არ ამბობენ, და ვერც იტყვიან, თუ როგორ არსებობს, ან რისგან წარმოსდგება მათემატიკური რიცხვი, თუმცა ისინი მას ათავსებენ იდეალურსა და გრძნობად მოვლენებს შორის. თუ იდეები, მათი აზრით, არის წარმოშობილი დიდისა და
1081a მცირესაგან, მაშინ სიდიდე სხვა დიდისა და მცირესაგან იქნება. მაგრამ თუ სხვა ვინმე ჰკითხავს მათ, ისინი პასუხობენ, რომ ელემენტები ბევრია. და თუ თვითეულ მოვლენას ერთი საწყისი აქვს, მაშინ ყველა ამათ საერთო ექნებათ ერთი. მაშინ საკვლევია, თუ სიმრავლე როგორ არის ერთი. ამავე დროს, მათი აზრით, შეუძლებელია, რომ რიცხვი წარმოშობილი იყოს სხვანაირად, თუ არა ერთისა და განუსაზღვრელი ორიანისაგან. მაგრამ ყოველივე ეს უაზრობაა და ეწინააღმდეგება, როგორც თავის თავს, ისე ლოგიკას. ყველაფერი ეს ჰგავს სიმონიდეს გრძელ სიტყვას: გრძელი სიტყვა ისეთივეა, როგორც სიტყვა მონებისა, რომლებიც არაფერს გონივრულს არ ამბობენ. როგორც ჩანს, ის ელემენტები, როგორიცაა დიდი და მცირე, ისე ყვირიან, თითქოს მათ ძალად მიათრევდნენ, რადგან შეუძლებელია ვინმეს რიცხვები ეწარმოებინა სხვანაირად, თუ არა ერთის გაორმაგების გზით.

უაზრობაა აგრეთვე მარადიულობის დაქვემდებარება წარმოშობის პროცესისადმი. განსაკუთრებით კი ეს შეუძლებელია ერთისათვის. არაფერი არაა საყოყმანო იმაში, უშვებენ თუ არა პითაგორელები წარმოშობას. ცხადია, რომ ისინი ამტკიცებენ, რომ ერთი არის შედგენელი ან სიბრტყეებისაგან, ან ზედაპირისაგან, ან თესლისაგან, ან იმისაგან, რის თქმაც მათ უჭირდათ და რაც განუსაზღვრელს უახლოვდება, თუმცა შემოფარგლულია საზღვრებით. მაგრამ როდესაც მათ სურთ სამყაროს ბუნებრივ წარმოშობაზე ლაპარაკი, მართებული იქნებოდა, შეგვესწავლა მათი შეხედულებანი.



ამჟამად კი მათთვის თავი დაგვენებებია, რადგან საწყისებს უძრავ მოვლენებში ვეძებთ და ასეთი რიცხვების საწყისების კვლევაც დაგვჭირდება.

## თავი მეოთხე

არავინ არ ლაპარაკობს კენტი რიცხვების წარმოშობაზე. ლაპარაკობენ ლუწის წარმოშობაზე. ისინი პირველ ლუწს აწარმოებენ არატოლიდან, მაგრამ გათანასწორებული დიდისა და მცირისაგან, რომელნიც გათანაბრებამდე უტოლონი იყვნენ. ისინი რომ ყოველთვის ტოლნი ყოფილიყვნენ, წინასწარ არათანასწორნი ვერ იქნებოდნენ, რადგან მარადიულს წინ არაფერი არ უსწრებს. ამრიგად, ცხადია, რომ არ შეიძლება იმის განჭვრეტა, თუ რატომ უშვებენ ისინი რიცხვების წარმოშობას.

სიძნელე შეიძლება შეხვდეს იმასაც, ვინც გადაჭრა კითხვა იმის შესახებ, თუ როგორ არსებობენ სიკეთისა და მშვენიერების საწყისები და ელემენტები. ეს კითხვა ეხება იმას, რომ დამოუკიდებლად არსებული სიკეთე და უკეთესი ისეთია, რაც ჩვენ გვინდოდა გვეთქვა, თუ ისინი გვიან წარმოიშვნენ. თეოლოგების გარდა, როგორც ჩანს, ამავე შეხედულების მატარებელი არიან ზოგიერთი თანამედროვე მოაზროვნენიც, რომლებიც ამას კი არ ამბობენ, არამედ არსებულის ბუნების კვლევისას წინ წასულნი, ავლენენ სიკეთისა და მშვენიერების ბუნებას. ამას ისინი სჩადიან სიფრთხილის გამო ჭეშმარიტი სიძნელეების წინაშე, რაც მათ მსჯელობას ისევე მოსდევს შედეგად, როგორც იმათ მსჯელობას, რომლებიც ერთ საწყისს უშვებენ. სიძნელე იმაში კი არ მდგომარეობს, რომ ისინი საწყისად სიკეთეს სთვლიან, არამედ იმაში, რომ ერთადერთ
საწყისად მიაჩნიათ რა ერთი, რიცხვს მისგან აწარმოებენ. ასევე 1091b
იქცევიან ძველი პოეტები, რომლებიც მეფობასა და ბატონობას აკუთვნებენ არა პირველთ, როგორიცაა ღამე, ცა, ქაოსი და ოკეანე, არამედ ზევსს. ამათგან ზოგნი საწყისებს ცვალებადობის გამო შემთხვევითად სთვლიან; ისინი არეულად მსჯელობენ და არა მითიური ფორმით, როგორც მაგალითად, ფერეკიდე და ზოგიერთი სხვა, რომლებიც პირველად წარმოშობილად საუკეთესოს სთვლიან. მაგები და მოგვიანო ბრძენნი, მაგალითად, ემპედოკლე და ანაქსაგორა, პირველი მეგობრობას აცხადებს ელემენტად, მეორე კი გონებას, ხოლო ისინი, რომლებიც სუბსტანციას უძრავად სთვლიან, ამბობენ, რომ თავისთავადი ერთი არის თავისთავადი სიკეთე და სუბსტანციალობას უფრო მეტად მას აკუთვნებენ.

აქვე უნდა დავადგინოთ, თუ რა უნდა ვთქვათ. საკვირველია, რომ
პირველადსა და მარადიულს, როგორც კეთილს, დამოუკიდებლობა
და ბედნიერება არ ახასიათებს, რადგან ის რომელიმე სხვისთვის არაა
უკვდავი, ბედნიერი და დამოუკიდებელი. ასე რომ, სწორი უნდა
იყოს მოსაზრება იმის შესახებ, რომ ეს საწყისი ჭეშმარიტად ასეთია
და ამავე დროს ერთს წარმოადგენს. წინააღმდეგ შემთხვევაში შეუ-
ძლებელი იქნებოდა, რომ ის საწყისიცა და რიცხვიც ყოფილიყო.
მაგრამ აქედან მრავალი შეუსაბამობა გამომდინარეობს, რომელთა თა-
ვიდან აცილების მიზნით ზოგმა პირველ საწყისად და ელემენტად ერ-
თი ჩათვალა და ის მათემატიკურ რიცხვად მიიჩნია. მაგრამ მაშინ ყვე-
ლა ერთიანი იქცეოდა რაღაც სიკეთედ და შეიქმნებოდა სიკეთეთა
სიმრავლე. შემდეგ, თუ იდეები რიცხვებია, ყველა იდეა სიკეთე იქ-
ნებოდა. იმათ კი, რომლებსაც მისი არსის დადგენა სურთ, და ის
მხოლოდ სიკეთედ მიაჩნიათ, იდეებს ვეღარ ჩათვლიან სუბსტან-
ციებად. მაგრამ თუ არსებობენ სუბსტანციების იდეებიც, მაშინ
ყველა მცენარე და ცხოველი სიკეთე და სიკეთის მოზიარე იქნებოდა.
აქედან გამომდინარეობს, როგორც ეს, ისე სხვა შეუსაბამობა.
მაგალითად, დაპირისპირება, იქნება ეს სიმრავლე, თუ უტოლობა
(დიდი და მცირე), რაც თავისთავად ბოროტებაა, ელემენტად იქ-
ცევა. ამიტომ ერთმა ფილოსოფოსმა თავი აარიდა სიკეთის, როგორც
აუცილებლად არსებულის, ერთად გამოცხადებას. მისი აზრით, თუ
წარმოშობა წარმოებს დაპირისპირებიდან, მაშინ ბოროტებას
სიმრავლის ბუნება ექნება. ზოგნი კი ამტკიცებენ, რომ ბოროტების
ბუნება აქვს არატოლს, საიდანაც გამომდინარეობს, რომ ყოველი
არსებული ეზიარება ბოროტებას, გარდა დამოუკიდებელი ერთისა.
რიცხვები კი უფრო მეტად ეზიარებიან აღურეველ ერთს, ვიდრე
სიდიდეს. ბოროტება კი არის სიკეთის ადგილსამყოფელი და ისწ-
რაფვის ეზიაროს მოკვდავს, რადგან წინააღმდეგობის ერთი მხარე
1092a მეორის დამღუპველია. როგორც მატერიაზე ვამბობთ, რომ ის არის
ყოველივეს შესაძლებლობა და ცეცხლი რეალობაში არის ცეცხლის
შესაძლებლობა, ასევე ბოროტებაც იქნება სიკეთის შესაძლებლობა.
ყოველივე ეს გამომდინარეობს, როგორც იქიდან, რომ ყველაფრის
საწყისად აქცევენ ელემენტს, ისე იქიდან, რომ საწყისად სთვლიან
დაპირისპირებას, ერთს, რიცხვებს და ამ უკანასკნელს სთვლიან
პირველად სუბსტანციად, დამოუკიდებლად და იდეად.

## თავი მეხუთე

თუ ამ მეთოდით შეუძლებელია სიკეთის, როგორც ჩათვლა,
ისე არჩათვლა საწყისად, მაშინ ცხადია, რომ სწორად არაა შერჩეუ-



ლი არც საწყისები და არც პირველი არსებები. არც ის არის სწორი,
ვინც ყოველივეს საწყისებს მცენარეებისა და ცხოველების საწყი-
სებს ამსგავსებს, რადგან განუსაზღვრელი და დაუსრულებელი საწ-
ყისიდან მუდამ დასრულებული წარმოიშვება. ასევეა პირველად
მოვლენებში. ასე რომ, არც რაიმე ერთი უნდა იყოს თავისთავადი,
რადგან სასრულოვანია ის საწყისები, საიდანაც ესენია წარმოშობი-
ლი. მაგალითად, ადამიანი შობს ადამიანს და თესლი არაა პირველი
უაზრობაა აგრეთვე ადგილის მათემატიკურ სხეულად ქცევა, რად-
გან ადგილი ყველას სპეციფიკური აქვს. მაშასადამე, ადგილი დამო-
უკიდებელია, მათემატიკური მოვლენები კი — არა. ისინი კი იმას
ამბობენ, რომ ადგილი სადღაც არსებობს, მაგრამ იმას კი აღარ
ამბობენ, თუ რაა ადგილი.

ისინი კი, რომლებიც ამტკიცებენ, რომ არსებული მოვლენები
ელემენტებისაგან შედგებიან და არსებულთა შორის პირველ რიგში
რიცხვებს ასახელებენ, უნდა განიხილონ, თუ როგორ ხდება ერთი-
მეორისაგან წარმოშობა და შემდეგ ის, თუ როგორ ხდება რიცხვის
წარმოშობა საწყისებისაგან. შესაძლებელია, ეს მოხდეს შერევით.
მაგრამ ყოველივე ნარევი არაა, რადგან წარმოშობილი სულ სხვაა
და ერთი არაა დამოუკიდებელი და სხვა ბუნება. მათ კი სურთ, რომ
ეს ასე იყოს. იქნება ყოველივე სინთეზია, როგორც მარცვალი,
მაგრამ მათ ადგილმდებარეობა აუცილებლად უნდა ჰქონდეთ.
გონება ერთსა და სიმრავლეს ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად
მოიაზრებს. ესაა სწორედ რიცხვი, ერთი და მრავალი, ანუ ერთი და
არათანასწორი. და არსებული ხან რაღაცისგანაა შემდგარი და ხან
კი არა. როგორია რიცხვი? ის არ უნდა იყოს შემდგარი ნაწილების-
გან, არამედ როგორც თესლისაგან დაბადებული. მაგრამ შეუძლე-
ბელია, რომ განუყოფელისაგან რაიმე წარმოიშვას. ან იქნება ის
წარმოშობილია იმ მოპირდაპირე მხარიდან, რომელიც აღარ შე-
მოგვრჩა? მაგრამ რაც ასეთია, ის შედგება რაღაც იმისაგან, რაც
რჩება კიდეც. რადგანაც ერთი მოაზროვნე ერთს უპირისპირებს
სიმრავლეს, მეორე კი არათანასწორს და ერთს იყენებს, როგორც
ტოლს, მაშინ რიცხვი წარმოშობილი ყოფილა წინააღმდეგობისაგან.
ამრიგად, უნდა არსებობდეს რაღაც, რომლისაგან და მისი მოწი-
ნააღმდეგე მხარისაგან ხდება წარმოშობა. გარდა ამისა, მათ არა-
ფერი არა აქვთ ნათქვამი იმაზე, თუ რა არის ის, რაც წარმოიშვება
წინააღმდეგობისაგან ან იშლება წინააღმდეგობად მთლიანად ისე,
რომ რიცხვს არ ეზიარება. სინამდვილეში კი წინააღმდეგობა არსე-
ბობს თუ არა რიცხვში, სპობს მას, როგორც შური სპობს ნარევს.

თუმცა ეს არ უნდა მომხდარიყო, რადგან მტრობა არ უპირისპირდება ნარევს.

მათ სრულებით არ განსაზღვრეს არც ის, თუ როგორ არიან რიცხვები, როგორც საზღვრები, სუბსტანციები და არსებათა საწყისები, ან წერტილები სიდიდეების საწყისები. მაგალითად, როგორც ევრიტამ განალაგა რიცხვები, მიაკუთვნა რა ერთი ადამიანს, მეორე ცხენს, სხვებმა კი რიცხვები დაიყვანეს სამკუთხედ და ოთხკუთხედ ფორმაზე. ევრიტამ კი კენჭები დაამსგავსა მცენარეთა ფორმებს. თუ მსჯელობა არის რიცხვთა სიმფონია, ასევე ადამიანი და ყოველი სხვა დანარჩენი, მაშინ თვისებები, როგორიცაა თეთრი, ტკბილი და თბილი, როგორღა იქნებიან რიცხვები?

ცხადია, რომ რიცხვები არ არიან არც არსებები და არც ფორმის მიზეზები, რადგან არსება არის ნაწილთა მიმართება, რიცხვი კი მატერიაა, როგორც სხეულის ან ჩონჩხის რიცხვი არის მისი არსება, სამი — ცეცხლის, ორი კი—მიწის. რიცხვი, როგორიც არ უნდა იყოს ის, არის რაიმე რიცხვი, ან ცეცხლის, ან მიწის, ან ერთის, მაგრამ რაიმე სუბსტანცია არის მიმართება რამენაირი შერევის გამო. ის არაა რაიმე რიცხვი, არამედ სხეულებრივი, ან სხვა რაიმე ნარევის რიცხობრივი მიმართება. არც ზოგადი რიცხვისა და არც ერთიანებისაგან შემდგარი რიცხვის მიზეზად ქცევაა საჭირო, რადგან რიცხვი არაა არც მატერია, არც აზრი, არც საგნების სახე და არც მათი მიზანი.

### თავი მეექვსე

სიძნელე მდგომარეობს აგრეთვე იმაში, თუ როგორ წარმოიშვება კეთილდღეობა იმ ნარევისაგან, რომელიც რიცხვებშია გამოხატული, იქნება ის ადვილად თვლადი თუ კენტი რიცხვი. სრულებითაც არაა უფრო მეტად სასარგებლო ის თაფლხსნარი, რომელსაც შევურევთ პროპორციით სამს სამზე. უფრო მეტად სასარგებლო იქნება, თუ მას გათხელების დროს არავითარ პროპორციას არ მოვუნახავთ, ვიდრე რომ ის იყოს რიცხვში გამოხატული და იყოს შეურეველი. გარდა ამისა, ის პროპორცია, რაც ნარევშია, არის რიცხვთა მიმატების შედეგი და არაა თვით რიცხვებში, მაგალითად, ორის სამთან მიმატების და არა ორის სამზე გამრავლების შედეგი. იგივე გვარი უნდა ჰქონდეთ გამრავლებებსაც. ასე რომ, 1-ით უნდა გაიზომოს 1×2×3, ხოლო 4-ით — 4×5×6. ასევე ყოველი
1093a სხვაც. მაგრამ ცეცხლი არაა 2×5×3×6 და წყალი არაა ორჯერ სამი.

თუ აუცილებელია, რომ ყოველივე რიცხვს უკავშირდებოდეს,



აქედან აუცილებლად მივიღებთ მრავალ ანალოგიურ შედეგს და ერთი და იგივე რიცხვი შეიძლება აღმოჩნდეს, როგორც ამ, ისე სხვა საგნებში. ამრიგად, გარკვეულია, რომ რიცხვია მიზეზი და ამიტომ არსებობენ საგნები, თუ არა? მაგალითად, რაღაც რიცხვია მზის ტრიალი, ასევე მთვარის, ან თვითეული ცხოველის არსებობა და ზრდა? რა უშლის ხელს იმას, რომ რიცხვი ზოგან იყოს სამკუთხედი, ზოგან ოთხკუთხედი, ზოგან კუბი და ორმაგი? ამას არაფერი არ უშლის ხელს და ამიტომ აუცილებელია ამ სფეროში ვიტრიალოთ. თუ ყოველივე რიცხვს უკავშირდება, მაშინ შესაძლებელია, რომ განსხვავებაც რიცხვებისაგან იყოს და თუ საგნებს შემთხვევით ერთი და იგივე რიცხვი უკავშირდებათ, ისინი ერთი და იგივე უნდა იყვნენ, როგორც მზე და მთვარე. მაგრამ რატომ უნდა იყვნენ იგივე? მაგალითად, ხმოვან ბგერათა რიცხვი შვიდია, შვიდი სიმი შეადგენს ჰარმონიას, შვიდია თანავარსკვლავედ პლეადას[1] ვარსკვლავთა რიცხვი, შვიდი წლისანი იცვლიან კბილებს (თუმცა მხოლოდ ზოგნი, ზოგნი კი არა), თებეს[2] წინააღმდეგ იბრძოდა შვიდი ბელადი. იქნებ რიცხვებს აქვთ ასეთი ბუნება და ამიტომ უნდა იყოს შვიდი ბელადთა რიცხვი და თანავარსკვლავედ პლეადას ვარსკვლავთა რიცხვიც? თუ ბელადნი შვიდნი იმიტომ იყვნენ, რომ შვიდი იყო კარი, ან სხვა რაიმე მიზეზის გამო?

ჩვენი აზრით, დიდი დათვის თანავარსკვლავედის ვარსკვლავთა რიცხვი თორმეტია, სხვები ფიქრობენ, რომ მეტიაო და რადგან ζ, და z ჰარმონიულად არიან ერთმანეთთან შეკავშირებულნი და მათი რიცხვი სამია, ამიტომ ჰარმონიის რიცხვიც სამიაო. იმათ სრულებით არ აფიქრებთ ის, რომ ჰარმონია ათასგვარი შეიძლება იყოს (მართლაც, შეიძლება g-ს და p-ს ერთი ნიშანი ჰქონდეთ). თუ ზემომოტანილი ბგერები ორმაგნი არიან, ამის მიზეზი ისაა, რომ ადგილია სამი, სადაც თვითეული ამ ბგერათაგანი შეიძლება სიგმას დაუკავშირდეს. მხოლოდ ამის გამო არიან ისინი სამნი და არა იმიტომ, რომ სიმფონიის რიცხვი სამია. სიმფონიების რიცხვი მრავალგვარია, მაგრამ აქ ეს შეუძლებელია. ეს მოაზროვნენი ისევე, როგორც ჰომეროსის ძველი მიმდევრები, მცირე მსგავსებას კი ხედავენ, მაგრამ ვერ ამჩნევენ დიდს. მაგალითად, სიმების ნაწილი არის 9, ნაწილი კი — 8, ზუსტად ასევე ლექსშიც 17 მარცვალია, მარჯვნივ—9, მარცხნივ —8. ასევე ანბანშიც მანძილი α-დან ω-მდე და სალამურში მანძილი ყველაზე დაბალი ნოტიდან ყველაზე მაღლამდე ეტოლება მთელი ცის ჰარმონიისას. ამის არც დანახვა, არც აღმოჩენა და არც შემჩნევა არაა ძნელი, არც მუდმივ და არც წარმავალ მოვლენებში. მაგრამ როგორც რიცხვების ნაქები ბუნება, ისე მათი მოპირდაპირე მხარე

და საერთოდ, მათემატიკური მოვლენები, რომელთაც ზოგიერთი მოაზროვნე მთელი ბუნების მიზეზად აქცევს, გამოუკვლეველი დარჩათ, რადგან როგორც ჩანს, არც ერთი იმ მეთოდით, რომლითაც ისინი საწყისებს განსაზღვრავენ, რიცხვები მიზეზები არ არიან. მაგრამ როგორც ისინი ცხადყოფენ, მართლაც, არსებობს სრულყოფილი შედგენილობის თვალსაზრისით. მაგალითად, მშვენიერია კენტი, სწორი ხაზი, კვადრატი, ზოგიერთი რიცხვი კვადრატში, ასევე წლის დრონი და რიცხვები. და ყოველივე სხვასაც აქვს ასეთი თვისება, რაც მათ გამოჰყავთ მათემატიკური დებულებებიდან. ამიტომაც უნდა ვიფიქროთ, რომ ეს შემთხვევითობაა, რადგან თუმცა შემთხვევით, მაგრამ მაინც ყოველივე ერთმანეთს ენათესავება და მსგავსებაც ერთი აქვთ. არსებულის ყოველ კატეგორიაში ვხვდებით მსგავსებას, მაგალითად, სიგრძეებში ესაა სწორი ხაზი, სიბრტყეებში სწორი ზედაპირი, რიცხვებში კენტი და ფერებში თეთრი. მაგრამ გვარებში ჰარმონიისა და სხვა ამდაგვარის მიზეზები რიცხვები არ არიან. ისინი, მართალია, სახით ერთნი არიან, მაგრამ მაინც განსხვავდებიან ერთმანეთისაგან. ასევეა ერთეულ საგნებშიც, ამიტომაც იდეების დადგენა არაა აუცილებელი.

ასეთია აქედან გამომდინარე შედეგები და კიდევ ბევრ სხვა დაბრკოლებაზე შეიძლება მიგვეთითებია. რომ რიცხვები შეგრძნებადი მოვლენებისაგან დამოუკიდებელი არ არიან, როგორც ზოგიერთი ამბობს, და არც საწყისნი არიან, ამას ადასტურებს ის, რომ მათი წარმოშობის ახსნისას ჩნდება მრავალი დაბრკოლება, რომელთა თავიდან აშორება შეუძლებელია.

# შენიშვნები

## წიგნი პირველი

### თავი პირველი

ამ თავში არისტოტელე არკვევს შეგრძნებების, მეხსიერების, გამოცდილების, დახელოვნების და ცოდნის ურთიერთობას. შეგრძნებები ცოდნის წყაროა, შეგრძნებებიდან ზოგ ცხოველს უვითარდება მეხსიერების უნარი, ზოგს კი არა. შეგრძნებების განმეორების შედეგია დამახსოვრება. ამ უკანასკნელთა განმეორებას შედეგად მოსდევს გამოცდილება. სამივე ეს საფეხური დაკავშირებულია კონკრეტულ საგნებთან. გამოცდილების საფუძველზე მიღებული დახელოვნება და ცოდნა იკვლევენ მოვლენების ზოგად მხარეს, არსებას და მიზეზებს. ამიტომაც ისინი უფრო მეტ სიბრძნეს შეიცავენ. ცოდნისა და დახელოვნებათა ნაწილი ემსახურება ადამიანთა აუცილებელ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას, ნაწილს კი თეორიული მიზანდასახულება აქვს. ამიტომ ეს უკანასკნელნი ისეთ ქვეყნებში შეიქმნენ, სადაც ადამიანებს ბევრი თავისუფალი დრო და ყველაფერი აუცილებელი ჰქონდათ საარსებო მოთხოვნილებათა დასაკმაყოფილებლად.

შენიშვნა 1. არისტოტელეს აზრით, ცოდნა შეგრძნებებიდან მოდის. რაც ბევრს ამბობს არისტოტელეს მატერიალისტურ ტენდენციებზე შემეცნების თეორიაში.

2. დედანშია τὸ δὲ τῶν ἀνθρώπων γένος, რაც სიტყვა-სიტყვით ადამიანთა გვარს ნიშნავს.

3. დედანშია τέχνη, რასაც როგორც კუბიცკი, ისე გოლკე „ხელოვნებად" თარგმნიან (исскуство, Kunst), მაგრამ უნდა აღინიშნოს, რომ დღევანდელი გაგებით „ხელოვნება" ბევრად უფრო ვიწრო ცნებაა არისტოტელეს გაგებასთან შედარებით. არისტოტელესთან „ხელოვანი" ნიშნავდა ყველა საქმის მცოდნესა და ოსტატს და არა მარტო ხელოვანს. ამიტომ τέχνη-ს უფრო ზუსტი თარგმანი იქნებოდა მისი „დახელოვნებით" გადმოცემა. ამიტომაც ჩვენ ის „დახელოვნებით" გადმოვეცით იქ, სადაც ტექსტი ამის შესაძლებლობას იძლეოდა, ზოგან კი ის „ხელოვნებად" ან „ცოდნად" ვთარგმნეთ.

4. სიტყვა „მოვლენის" შესატყვისი ბერძნულ დედანში არ არის. არისტოტელე, როგორც ამ სიტყვის წინამორბედ ზედსართავ სახელს, ისე საერთოდ ყველა ზედსართავ სახელებს, უაღრესად ზოგადი მნიშვნელობითა ხმარობს, გულისხმობს რა მათში არა მარტო მატერიალურ, არამედ იდეალურ მოვლენებსაც. ამიტო-

მაც სიტყვა „მოვლენა“ ჩვენს მიერ შეტანილია მხოლოდ ტექსტის წაკითხვის გაადვილების მიზნით.

5. **Πῶλος**, პოლოსი, სოფისტ გორგიას მოწაფე.

6. მამაკაცის სახელია.

7. არისტოტელე აქ გულისხმობს ზოგად ადამიანს, კონკრეტული ადამიანის არსებას, „ადამიანობას“.

8. პლატონი ხელოვნების მიზნად აცხადებდა სარგებლობას. არისტოტელე კი,
პირიქით, როგორც ვხედავთ, უარყოფდა ხელოვნების პრაქტიკულ დანიშნულე-
ბას და მას თვითმიზნად აცხადებდა. და სწორედ ეს მიაჩნდა მას ხელოვნების უპი-
რატესობად ცოდნის სხვა დარგებთან შედარებით.

9. **ἐν τοτοιςῦ τοῖς τόποις** სიტყვა-სიტყვით — „იმ ადგილებში“.

10. კუბიცკის შენიშვნის მიხედვით აქ იგულისხმება „ნიკომახეს ეთიკის“ VI წიგნის მე-3—7 თავები.

## თავი მეორე

საჭიროა სიბრძნისა და ბრძენის არსის დადგენა. ბრძენი, უპირველესად ყოვე-
ლისა, ზოგადის მცოდნეა. ზოგადი ძნელი მისაწვდომია მოვლენებისაგან მისი და-
შორებულების გამო. ბრძენია ისიც, ვინც იცის მოვლენების მიზეზი და მიზანი,
რაც მათი სიკეთეა. ასეთ მეცნიერებას აქვს არა პრაქტიკული, არამედ თეორიული
ხასიათი. ასეთი იყო თავიდანვე სიბრძნის მიზანდასახულება, რადგან ადა-
მიანებმა ფილოსოფოსობა დაიწყეს იმ მოვლენების გამო გაკვირვების შედეგად,
რომლებიც არ იცოდნენ. ცოდნა მათთვის იყო უცოდინარობის თავიდან აცი-
ლების საშუალება და თვით ის იყო მიზანი და არა მისგან გამომდინარე სარგებლობა.
ასეთი მეცნიერება კი ყველაზე უფრო ღვთაებრივია და ყველაზე მეტად პატივსა-
ცემი მეცნიერებათა შორის.

შენიშვნა 1. **ἐπιστήμη**, ჩვენ მეტწილად „ცოდნა“-დ ვთარგმნეთ, რადგან არის-
ტოტელესთან ამ ტერმინით იგულისხმებოდა არა მეცნიერების რომელიმე სფე-
რო, არამედ საერთოდ, მოვლენათა ცოდნა. ამიტომაც ჩვენ ვფიქრობთ, რომ ამ
სიტყვის ყველგან „მეცნიერებით“ გადმოცემა არ იქნებოდა სწორი.

2. **τῶν ἀποβαινόντων**—დედანში არაა დაკონკრეტებული, ამით აიხსნება ის, რომ
მას კუბიცკი ზოგადად თარგმნის, როგორც „შედეგს“ (последствий), რაც დედნის
სიტყვა-სიტყვით გადმოცემაა. მაგრამ საქმე იმაშია, რომ ამ ტერმინის დაკონკრე-
ტების შესაძლებლობას არ იძლევა წინამორბედი ტექსტი, სადაც არისტოტელე
ასხვავებდა თეორიული მიზანდასახულების მქონე მეცნიერებათ პრაქტიკულ-
თაგან. აქ მას სწორედ პრაქტიკულად გამიზნული მეცნიერებანი აქვს მხედველო-
ბაში. ამიტომ ჩვენ საჭიროდ მივიჩნიეთ ამ სიტყვის ასე თარგმნა: „მისგან გამომდი-
ნარე სარგებლობის გამო“, რათა მკითხველისათვის გარკვეული ყოფილიყო, რომ
მას მხედველობაში აქვს არა ყოველგვარი შედეგები, რაც ცოდნას მოსდევს, არა-
მედ მხოლოდ პრაქტიკული.

3. **τὰ μάλιστα καθόλου**, რაც ჩვენ გადმოვეცით სიტყვით „უზოგადესი“, კუ-
ბიცკისთან გადმოცემულია „უზოგადესი საწყისით“, მაგრამ ტექსტში ამ ადგილას
არაა მსჯელობა საწყისებზე, რომ სიტყვა „უზოგადესი“ საჭიროებდეს „საწყისის“
დამატებას.

4. დედანშია **ἀοιδοί** სიტყვა-სიტყვით „მომღერლები“. ძველ საბერძნეთში
პოეტები მომღერლებიც იყვნენ ერთსა და იმავე დროს და თავისი შემოქმედების
პოპულარიზაციას სიმღერით აწეოდნენ.



## თავი მესამე

მოვლენები ვიცით მაშინ, როდესაც ვიცით მათი მიზეზები. ამიტომ პირველ რიგში მიზეზები უნდა იქნას შესწავლილი. მიზეზი შეიძლება იყოს სუბსტრატი, ან მოძრაობის საწყისი, მიზანი, ანუ სიკეთე, ის, რის გამოც საგანი არსებობს. პირველ ფილოსოფოსებს ყოველთვის საწყისად მიაჩნდათ მატერიის სხვადასხვა სახეები: თალესს — წყალი, ანაქსიმენეს — ჰაერი, ჰერაკლიტეს — ცეცხლი, ემპედოკლეს ოთხი ელემენტი, ანაქსაგორას გონება. მაგრამ მათ გამოუკვლეველი დარჩათ ის, თუ რა წარმოშობს სუბსტრატიდან მოვლენას, რაც მამოძრავებელი საწყისი იყო.

1. **τὸν λόγον ἔσχατον** სიტყვა-სიტყვით ნიშნავს კიდურ ცნებას, მაგრამ აქ ნახმარია უზოგადესი ცნების მნიშვნელობით, რაც ამავე დროს საგნის არსება და არსების განსაზღვრებაა, არისტოტელეს აზრით.

2. **Ωκεανόν**, ოკეანე ცისა და მიწის შვილი, წყლის ღვთაებათა გამგებელი.

3. **Τηθὺν**, ტეთიდა, წყლის ღვთაებათა გამგებელი.

4. **Στύγα**, სტიქი, მთავარი მდინარე მიწის ქვეშა სამეფოში.

5. **Ιππωνα**, ჰიპონი, პერიკლეს თანამედროვე ფილოსოფოსი, რომელსაც არისტოტელე აქ აკრიტიკებს, თავისი მსოფლმხედველობით მატერიალისტი იყო, იბრძოდა ღმერთების რწმენის წინააღმდეგ.

6. კუბიცკის თარგმანის მიხედვით, აქ თითქოს მთელი ბუნების უძრაობა მტკიცდება. ჩვენი აზრით, აქ ნაგულისხმევია „ერთის“ ბუნების უძრაობა.

## თავი მეოთხე

პარმენიდე საწყისად თვლიდა სიყვარულს, ჰესიოდე — ქაოსს, ემპედოკლე — მეგობრობასა და მტრობას. მაგრამ ანაქსაგორა ხშირად არ იყენებდა მეგობრობას, როგორც საწყისს. ემპედოკლესთან კი მეგობრობა ხშირად აშორებდა და მტრობა აკავშირებდა. პირველად მან შემოიტანა საწყისი დაშორებისა. მიუთითა ოთხ მატერიალურ საწყისზე, თუმცა იყენებდა მათ არა როგორც ოთხს, არამედ როგორც ორს. ლევკიპემ და დემოკრიტემ კი საწყისებად დაასახელეს სავსე და ცარიელი, ხოლო მოძრაობის საკითხი, სხვების მსგავსად, უყურადღებოდ დატოვეს.

1. გოლკე და კუბიცკი ამ ადგილს თარგმნიან ისე, თითქოს ემპედოკლეს კიდევ ორი სხვა საწყისი შემოეტანოს. სინამდვილეში კი აქ ლაპარაკია მხოლოდ იმაზე, რომ ემპედოკლემ მტრობა აქცია არა მარტო მოძრაობის, არამედ განსხვავებისა და დაპირისპირების საწყისადაც.

## თავი მეხუთე

პირველად პითაგორელებმა მოჰკიდეს ხელი მათემატიკას და წინ წასწიეს ის. მათ რიცხვები აქციეს მთელი სამყაროს ელემენტებად, რადგან ისინი რიცხვებში სამყაროს მსგავს მოვლენებსა ხედავდნენ. და თუ სადმე რიცხვთაგან განსხვავებულს ნახავდნენ, ცდილობდნენ ისიც შეეთანხმებინათ თავის სისტემასთან. ალკმეონ კროტონელი კი სამყაროს ელემენტებად დაპირისპირებას თვლიდა, სულ ათი ელემენტის სახით. თუმცა მასთან ერთმანეთთან დაპირისპირებული წყვილები იყვნენ არა განსაზღვრული, არამედ განუსაზღვრელი. ქსენოფანე და შემდეგ კი პარმენიდე სამყაროს საწყისებად ერთს თვლიდნენ. პარმენიდე კი მიიჩნევდა რა ერთს არსებულად, არაარსს უარყოფდა.

1, 2. **τῶν μαθημάτων**, რაც მრავლობითი რიცხვის გენეტივუსია, ჩვენ გადმოვეცით ტერმინით „მათემატიკური მეცნიერებანი“, წინააღმდეგ გოლკეს

თარგმანისა—„მათემატიკა“. ჩვენი გაგების სასარგებლოდ ლაპარაკობს ისიც, რომ არისტოტელეს დროს ცნობილი იყო არა მხოლოდ საკუთრივ მათემატიკა, არამედ მათემატიკური ხასიათის მრავალი სხვა დარგი.

3. τὴν ἀντίχθονα, დედამიწის მოპირდაპირე სხეული, რაც მოიგონეს პითაგორელებმა, რათა ციურ სხეულთა რიცხვი ათამდე შეესრულებიათ.

4, 5. ნაგულისხმევია ელეელები.

6. τοῖς φαινομένοις — შეგრძნებებში მოცემული, ანუ ის, რაც თავს იჩენს, თუ ვლინდება შეგრძნებების საშუალებით, აქედან სიტყვა „ფენომენი“.

7. როსის კომენტარის მიხედვით აქ ნაგულისხმევია თალესი, ანაქსიმენე, ჰიპონი, დიოგენე, ჰიფასოსი, ჰერაკლიტე და მელისო.

8. ლევკიპე და დემოკრიტე.

9. პარმენიდე, ანაქსაგორა.

10. ემპედოკლე.

11. პითაგორელები.

თ ა ვ ი მ ე ე ქ ვ ს ე

წინამორბედ ფილოსოფიურ სისტემებთან ბევრი რამ ჰქონდა საერთო პლატონის ფილოსოფიურ სისტემას და ბევრიც განსხვავებული. ის იზიარებდა კრატილოსისა და ჰერაკლიტეს მოძღვრებას ყოველივეს ცვალებადობის შესახებ. სოკრატესაგან ისესხა პლატონმა კვლევა ზოგადისა, რაც მან იდეებად აქცია. პლატონის აზრით, საგნები არსებობენ იდეებთან ზიარების შედეგად, პითაგორელები კი ამბობდნენ, რომ საგნები არსებობენ რიცხვებთან წაბაძვის შედეგადო. ამრიგად, მან მხოლოდ სიტყვა შეცვალა. მაგრამ მან ისევე, როგორც პითაგორელებმა, ეს სიტყვა აუხსნელად დატოვა. გარდა ამისა, განსხვავებით პითაგორელთაგან, მან რიცხვები დაუშვა იდეებსა და შეგრძნებად საგნებს შორის, მაშინ, როდესაც პითაგორელები რიცხვებს საგნებთან აიგივებდნენ.

1. ამ ადგილას არისტოტელეს ნაგულისხმევი უნდა ჰქონდეს მთელი წინამორბედი ფილოსოფიური სკოლები, რომელთაც „მისდევდა“ ან „ენათესავებოდა“ პლატონი და არა მარტო პითაგორელთა სკოლა, როგორც კუბიცკი ფიქრობს.

2. οὕτος οὖν τὰ μὲν τοιαῦτα τῶν ὄντων ἰδέας προσηγόρευσε ამ ფრაზის თარგმნას პრინციპიალური მნიშვნელობა აქვს პლატონის იდეებზე მოძღვრების სწორი ინტერპრეტაციისათვის. ეს კი ბევრად არის დამოკიდებული იმისგან, τῶν ὄντων-ს მივაკუთვნებთ τὰ τοιαῦτα—ს, თუ ἰδέα-ს. პირველ შემთხვევაში ფრაზა ასე ითარგმნება: „პლატონმა არსებულის ასეთ სახეთ იდეები უწოდა“. ამ შემთხვევაში იდეები რეალობებად არის გაგებული. ასე ესმის ეს ადგილი კუბიცკის. მეორე შემთხვევაში ფრაზა ასე ითარგმნება: „პლატონმა მათ არსებულის იდეები უწოდა“. აქ იდეებს უფრო ცნებადი ელფერი გადაჰკრავთ. ასე თარგმნიან ამ ფრაზას გოლკე და როსი, რაც პლატონის იდეებზე მოძღვრების იდეალისტური ინტერპრეტაციის მომასწავებელია. ჩვენ ვფიქრობთ, რომ სწორია კუბიცკისეული გაგება, რადგან არისტოტელე სინამდვილეში ყოველთვის იდეების რეალურ არსებობას აღიარებდა. მომდევნო ტექსტშიც იდეების ასეთი გაგება გვხვდება.

3. „პირველად რიცხვებში“ არისტოტელე გულისხმობს დამოუკიდებელ რიცხვებს, განსხვავებით რიცხვთა შემადგენელი ერთეულებისაგან.

4. აქ გოლკე გონებამახვილურად შენიშნავს, რომ პლატონთან იდეაა ერთიანობის საფუძველი, მატერია კი—სიმრავლის. არისტოტელესთან, პირიქით, ერთიანობის მიზეზია მატერია, სიმრავლისა კი — ფორმა. მართლაც, ამ საკითხში ამ ორ მოაზროვნეს ერთმანეთის საწინააღმდეგო პოზიცია უკავიათ.



5. τοῦ τί ἐστιν αἴτια τοῖς ἄλλοις ჩვენ ვთარგმნეთ ასე: „სხვა მოვლენათა არსებობის მიზეზი“, წინააღმდეგ გოლკესეული თარგმანისა: „ყოველივე სხვის ცნებადი მიზეზი“, რაც პლატონის იდეის იდეალისტური ინტერპრეტაციაა. როგორც ამ ადგილიდან, ისე სხვა ადგილებიდან, ცხადია, რომ პლატონისათვის იდეა არ იყო საგანთა მხოლოდ ცნებადი მიზეზი, არამედ მიზეზი მათი არსებობისა, რეალური, ონტოლოგიური მიზეზი, რომელსაც ასეთივე რეალური შედეგი მოსდევდა, საგნების სახით.

თ ა ვ ი მ ე შ ვ ი დ ე

წინამორბედთაგან ზოგი ასახელებდა ერთ, ზოგი მრავალ სხეულებრივ საწყისს, ზოგი უსხეულო საწყისსაც ასახელებდა. სხვებზე მეტად არსებას და სუბსტანციას იდეებზე მოძღვრების მომხრენი შეეხნენ. იდეები მათ გრძნობადი მოვლენების საწყისად მიაჩნდათ, ერთი კი — იდეების საწყისად. მაგრამ მათთან იდეა არ იყო მოძრაობის საწყისი. ამიტომაც მოძრაობის საწყისი მათ ისევე, როგორც მათ წინამორბედთ, აუხსნელი დარჩათ.

1. περὶ ἀρχῆς გოლკესთან თარგმნილია „საწყის ფორმებად“ (Urformen), მაგრამ არისტოტელესთან აქ ლაპარაკია არა საწყის ფორმებზე, არამედ საწყისებზე (περὶ ἀρχῆς) საერთოდ.

2. ταύτης τῆς αἰτίας, კუბიცკი თარგმნის „მატერიალურ მიზეზად“, მაგრამ ტექსტში სიტყვა „მატერიალურის“ შესატყვისი არ არის. მართალია, წინამორბედი ტექსტი ასეთი ჩანართის უფლებას იძლევა, მაგრამ აქ ეს საჭირო არაა, რადგანაც ტექსტიდან ამ ჩანართის გარეშეც გასაგებია, თუ რომელ მიზეზებზეა მსჯელობა.

3. τὸ τί ἦν εἶναι, რასაც გოლკე „ცნებად არსებად“ თარგმნის, წარმოადგენს არისტოტელეს ტექსტის იდეალისტური ინტერპრეტაციის ცდას, რადგან არისტოტელეს ტექსტში სიტყვა „ცნებადი“ არ არის და გოლკეს ჩანართს წარმოადგენს. აღნიშნული ადგილი ორიგინალისა უფრო კარგად აქვს თარგმნილი კუბიცკის (суть бытия) და მისი თარგმანი ამ შემთხვევაში უფრო ახლოა დედანთან.

თ ა ვ ი მ ე რ ვ ე

წინამორბედ მოაზროვნეთ უნდა დაეშვათ არა მარტო სხეულებრივი, არამედ უსხეულო მოვლენების საწყისებიც. გარდა ამისა, თუ ისინი თანმიმდევარი იქნებოდნენ, საწყისად მიწაც უნდა მიეჩნიათ. მათ არაფერი არა აქვთ ნათქვამი მოძრაობის საწყისზე, რითაც სპობენ მოძრაობასა და ცვალებადობას. მრავალი შეუსაბამო შედეგი მოსდევს იმათ მტკიცებას, რომლებიც ყველაფერს შერევის საშუალებით აწარმოებენ. პითაგორელები ამ მოაზროვნეთაგან განსხვავებით, საწყისებს არ აწარმოებენ შეგრძნებადი მოვლენებიდან, მაგრამ ვერც მათი საწყისები ხსნიან მოძრაობას, წარმოშობასა და მოსპობას. როგორ შეიძლება რიცხვი საწყისი იყოს, როდესაც არითმეტიკული რიცხვის გარდა, სხვა არავითარი რიცხვი არ არსებობს. არითმეტიკული რიცხვი კი დამოუკიდებელი არაა.

1. არისტოტელეს მხედველობაში უნდა ჰქონდეს მიზეზ-შედეგობრივი დამოკიდებულება.

2. οἱ πολλοὶ τῶν ἀνθρώπων, სიტყვა-სიტყვით ნიშნავს „ადამიანთა სიმრავლეს“. ასე აქვს თარგმნილი ეს ადგილი კუბიცკისაც. არისტოტელე ამ გამოთქმაში გულისხმობს, ჩვეულებრივ, უბრალო ადამიანებს, რომელთაც ის უპირისპირებს ფილოსოფოსთ ისევე, როგორც მისი წინამორბედნი.

3. იგულისხმება, რომ ნაერთი მარტივთან და გადაუმუშავებლთან შედარებით გვიანი წარმოშობისაა.

4. ნაგულისხმევია ყველა ზემოდასახელებული მოაზროვნე. არისტოტელე აქაც და საერთოდ, მთელ „მეტაფიზიკაში“ აკრიტიკებს თავის წინამორბედთ მოძრაობის უგულებელყოფის გამო.

5. **τὰ πάθη καὶ τὰ σνμβεβηκότα** „თვისებები და მდგომარეობანი“. არისტოტელე მათ შორის განსხვავებას ხედავდა მეტ-ნაკლებ სიმყარეში. მას თვისებები გაცილებით მყარად მიაჩნდა მდგომარეობასთან შედარებით. მდგომარეობის გახშირება და გამყარება იწვევს შედეგად გადასვლას თვისებებში.

6. **τῶν γὰρ αὐτων μῖξις ἐστι καί χωρισμός** გოლკეცა და კუბიცკიც ამ ადგილს ასე თარგმნიან: „რაც შორდება, ის უკავშირდება კიდეც“. მაგრამ ასეთი თარგმანის შემთხვევაში გაურკვეველია, თუ რა მიაჩნია არისტოტელეს დაკავშირებისა და დაშორების უნარის მქონედ—თვისებები, თუ სუბსტანციები. მაშინ, როდესაც არისტოტელე გარკვევით ამბობს, რომ ასეთი უნარი მხოლოდ სუბსტანციას შეიძლება ჰქონდეს, წინააღმდეგ თვისებებისა, რომელნიც არასოდეს არ არიან დამოუკიდებელი და ყოველთვის სუბსტანციასთან არიან დაკავშირებული. ამიტომ ეს ადგილი ჩვენ ასე გადმოვეცით: „შეკავშირება და დაშორება მხოლოდ მათ შეუძლიათ“, ე. ი. სუბსტანციებს და არა თვისებებს.

7. ანაქსაგორა.

8. **τῶν φυσιολόγων** (სიტყვიდან ἡ φύσις), ნიშნავს ბუნებისმეტყველთ და არა ფიზიოლოგებს თანამედროვე გაგებით.

9. ციური მოვლენები და არა მიღმა არსებული მოვლენები, როგორც ამას გოლკე თარგმნის (was jenseits des Seienden), წინა ფრაზაც მიუთითებს სწორედ იმაზე, რომ აქ მსჯელობა ეხება ასტრონომიულ მოვლენებს. სიტყვა **τῶν ὄντων** ნიშნავს იმას, რომ აქ საქმე გვაქვს არა არსებულის მიღმა მდებარე მოვლენებთან, არამედ არსებულის ერთ-ერთ სახეობასთან, რომელიც მაღლა მდებარეობს (**τὰ ἀνωτέρω**) და არა სივრცისა და დროის გარეშე.

10. პითაგორელების მიერ შერჩეული საწყისებიდან, ე. ი. რიცხვებიდან.

### თავი მეცხრე

აკრიტიკებს მოძღვრებას იდეებზე იმ შეუსაბამო შედეგების ჩვენებით, რაც იდეების დაშვებას, განსაკუთრებით მათი საგნებისაგან დაცილებულ დაშვებას მოსდევს; იდეებზე მოძღვრების მომხრეთ ვერ გაარკვიეს თუ რას ნიშნავს სიტყვა „ზიარება“. საერთოდ, მათ იდეებისა და საგნების დამოკიდებულების საკითხი გაურკვეველი დარჩათ. არანაკლებ სიძნელეებთან არის დაკავშირებული იდეა-რიცხვების დაშვება. საერთოდ, არაა სწორი ყოველივეს საწყისი ელემენტების კვლევა, რადგან ამ ელემენტებზე წინ არაფერი არ გვეცოდინებოდა. ასევე ყოველივეს შემსწავლელი მეცნიერების დაშვების შემთხვევაში არაფერი არ უნდა გვცოდნოდა, რადგან ამ მეცნიერებაზე წინ არაფერი არ გვეცოდინებოდა, მაშინ, როდესაც შესწავლა იწყება ყოველთვის ობიექტთა მთლიანი ან ნაწილობრივი წინასწარი ცოდნის საფუძველზე.

1. დედანში შესატყვისი ზმნა პირველი პირის მრავლობით რიცხვში არის მოცემული, რაც იმას ნიშნავს, რომ იდეებზე მოძღვრება, რომელსაც არისტოტელე აკრიტიკებს, მისთვის გარეშე და უცხო კი არ იყო, არამედ მახლობელი და თითქმის მისივე. არისტოტელე „მეტაფიზიკის“ დაწერის პერიოდში იდეებზე მოძღვრების მიმდევარი იყო. და აკრიტიკებდა რა ამ მოძღვრებას, მიზნად ისახავდა მისი სუსტი მხარეების დაძლევას.



2. **τῶν ἀποφάσεων** გოლკესთანაც და კუბიცკისთანაც თარგმნილია უარყოფითი მსჯელობების მნიშვნელობით. ეს თარგმანი არაა მცდარი, მაგრამ ავიწროებს აღნიშნული ტერმინის შინაარსს. არისტოტელე აქ გადმოსცემს პლატონის იდეებზე მოძღვრებიდან გამომდინარე შედეგს უარყოფითი იდეების არსებობის შესახებ. ეს კი წინააღმდეგობა იყო იდეებზე მოძღვრებაში, რომლითაც მხოლოდ დადებითი მოვლენების იდეები უნდა არსებულიყო. არისტოტელეს ეს არგუმენტი გვაგონებს დიალოგ „პარმენიდეში“ პარმენიდეს მიერ წამოყენებულ არგუმენტს უარყოფითი იდეების შესახებ, რაც აბნევს სოკრატეს და ძირს უთხრის პლატონის მოძღვრებას. „პარმენიდეში“ პლატონის მიზანი და „მეტაფიზიკაში“ არისტოტელეს მიზანი ერთი და იგივეა, — ამ სიძნელიდან გამოსასვლელის დაძებნა.

3. როსის ინტერპრეტაციით, ყველა ზემომოტანილი არგუმენტი მოწმობს იმას, რომ არისტოტელეს გაგებით, პლატონის იდეები მხოლოდ ფორმალურ-ლოგიკური პრინციპები იყო და არა ონტოლოგიური. მაგრამ როგორც არისტოტელეს ეს არგუმენტი, ისე მთელი მომდევნო მსჯელობაც ავლენს არისტოტელეს მიერ პლატონის იდეების ონტოლოგიურ პრინციპებად და არა მარტო ფორმალურ-ლოგიკურ პრინციპებად გაგებას.

4. ეს არგუმენტი უაღრესად გავრცელებული იყო პლატონის აკადემიაში და გულისხმობდა, რომ იმავე პრინციპით, რა პრინციპითაც არსებობდა საერთო იდეა მრავალი საგნისათვის, უნდა არსებულიყო აგრეთვე, ერთი მხრივ, საგანთა და, მეორე მხრივ, იდეათა საერთო იდეა და ეს პროცესი დაუსრულებლად გრძელდებოდა.

5. არისტოტელე აქ გადმოსცემს იდეებზე მოძღვრების მომხრეთა ძირეულ თეზას, საიდანაც ისინი ამოდიოდნენ და რომლის მიხედვით, უნდა არსებულიყო მხოლოდ სუბსტანციათა იდეები. მაგრამ იმ შედეგების მიხედვით, რაც ამ მოძღვრებიდან გამომდინარეობდა, აუცილებელი ხდებოდა მრავალი სხვა მოვლენის და არა მარტო სუბსტანციათა იდეების დაშვება.

6. ნათქვამია შეუსაბამო, არათანმიმდევარი შედეგების თვალსაზრისით.

7. არისტოტელე აქ იძლევა იდეებზე მოძღვრების გაგებისათვის უაღრესად მნიშვნელოვან თვალსაზრისს, რომ უნდა არსებობდნენ მხოლოდ სუბსტანციათა იდეები და თვით იდეებიც სუბსტანციები უნდა იყვნენ. ეს თვალსაზრისი უაღრესად მნიშვნელოვანია როგორც მარბურგული სკოლის, ისე მრავალი სხვა ინტერპრეტატორის თვალსაზრისის უარსაყოფად, რომელთა მიხედვით, პლატონის იდეებს მხოლოდ ლოგიკური პრინციპების ღირებულება ჰქონდათ.

8. **ἐργαζόμενον** გოლკესთან გადმოცემულია ტერმინით „აფორმებს „formt“, რაც პლატონის იდეებს ფორმალურ პრინციპებად წარმოგვიდგენს. მაგრამ აქ ლაპარაკია არა მარტო საგნების გაფორმებაზე მხოლოდ, არამედ იდეების მიხედვით მათს შემოქმედებაზე.

9. ნაგულისხმევია რიცხვების მარადიულობა და საგნების წარმავლობა, რაც არისტოტელეს აზრით, მათ შორის საკმარის განსხვავებას არ ჰქმნის იმისათვის, რომ იდეები საგანთა მიზეზად ჩავთვალოთ.

10. **αἱ μονάδες** — მონადები, ნიშნავს, როგორც ერთს, ისე უკანასკნელ დაუნაწევრებელ შემადგენელ ელემენტს. ამ შემთხვევაში მას ეს უკანასკნელი მნიშვნელობა აქვს.

11. **τὰ μεταξὺ** გოლკე თარგმნის როგორც „შუალედ მეცნიერებას“, მაგრამ არც ეს ფრაზა და არც მომდევნო ტექსტი არ ამართლებს ასეთ ინტერპრეტაციას. მომდევნო ფრაზიდან აშკარად ჩანს, რომ აქ მსჯელობა ეხება რიცხვებს, ე. ი. ობიექტებს და არა მათ შემსწავლელ მეცნიერებებს.

12. ნაგულისხმევია ყველა სახის მოვლენები, მოვლენები საერთოდ და არა მხოლოდ ცნებები, როგორც კუბიცკი ფიქრობს; წინამორბედ და მომდევნო ფრაზებშიც მსჯელობა წარმოებს საერთოდ მოვლენებზე და არა მხოლოდ ცნებებზე.

13. περὶ τῆς αἰτίας („მიზეზების შესახებ"). გოლკეს თარგმანში სიტყვა „მიზეზი" თარგმნილია „ძალად" (über die Kraft), რაც შეუსაბამობაა და ცდაა იმისა, რათა არისტოტელეს თავს მოახვიონ მიზეზების „ძალად" ან „ენერგიად" გაგება.

14. იდეები, როგორც ხილვადი საგნების არსება.

15. ჩვენს სამყაროში არსებული საგნების არსება.

16. არისტოტელეს აზრით, მოძრაობის წარმოშობის მიზეზების შესწავლის გარეშე კვლევას ბუნების შესახებ აზრი ეკარგება.

### თავი მეათე

ყველა ზემოთქმული ფილოსოფოსი ბუნდოვნად მსჯელობს მიზეზების შესახებ, რაც გამოწვეულია იმით, რომ ფილოსოფია ახალგაზრდა მეცნიერებაა და იმყოფება დასაწყის სტადიაში. მაგრამ ზემოდასახელებულ დაბრკოლებათა განხილვა საჭიროა მოსალოდნელ სიძნელეთა თავიდან ასაცილებლად.

## წიგნი მეორე

### თავი პირველი

ჭეშმარიტების წვდომა ადვილი არაა. მას ვერ სწვდება ერთი მოაზროვნე, არამედ ის მრავალი მოაზროვნის მოღვაწეობის ნაყოფია და ჯამი. ამიტომ პატივისცემას მოითხოვენ როგორც ისინი, რომლებმაც რაღაც მიუმატეს ჭეშმარიტებას, ისე ისინი, რომლებმაც მხოლოდ გაგვივარჯიშეს მისი წვდომის უნარი. ფილოსოფია კი არის მეცნიერება ჭეშმარიტების შესახებ, მაგრამ ჭეშმარიტება არ გვეცოდინებოდა მიზეზების ცოდნის გარეშე. ჭეშმარიტება კი არსებობას ნიშნავს. ამიტომ ყველაზე მეტი ჭეშმარიტების შემცველი მარადიული მიზეზებია, რომელნიც ყოველთვის არსებობენ და არც სხვა მიზეზები აქვთ არსებობისათვის.

1. წინამორბედი, ე. ი. პირველი წიგნი ერთ-ერთი უძველესი ხელნაწერის დასაწყისსა და ბოლოში მიეკუთვნება პასიკლე როდოსელს, არისტოტელეს მოწაფეს. მაგრამ რადგან ეს წიგნი სტილითაც და შინაარსითაც ძალიან ჰგავს არისტოტელეს „მეტაფიზიკას", ამიტომ ის შეიტანეს არისტოტელეს „მეტაფიზიკაში", როგორც ნაწილი. როსის აზრით კი, პირველი წიგნი უფრო ფიზიკის ან თეორიული ფილოსოფიის შესავალი უნდა იყოს, ვიდრე „მეტაფიზიკის" ნაწილი. „მეტაფიზიკა" კი უნდა იწყებოდეს ამ წიგნიდან, რომელიც მან თავის გამოცემაში „ α მცირეს" სახელწოდებით შეიტანა. ჩვენ კი მკითხველისათვის არისტოტელეს ტექსტში ორიენტაციის გაადვილების მიზნით ის მეორე ნომრით შევიტანეთ ჩვენს თარგმანში.

2. ცოდნას ბუნების შესახებ.

3. „რაღაც სიდიდეში" არისტოტელეს ნაგულისხმევი აქვს „რაიმე ხელშესახები ჭეშმარიტება". საერთოდ, არისტოტელეს ამ შემთხვევაში გამოთქმული აქვს უაღრესად საინტერესო მოსაზრება ჭეშმარიტების ფარდებითობის შესახებ. იმის შესახებ, რომ საბოლოო ინსტანციის ჭეშმარიტება არ მოიპოვება უცებ, არამედ თანმიმდევრულად, მრავალი მოაზროვნის მიერ მოპოვებული ჭეშმარიტებათა შეჯამების საფუძველზე.



4. ე. ი. ჭეშმარიტების წვდომა.

5. არისტოტელე აქ ემყარება თავის შეხედულებას გონებისა და სულის მიმართების შესახებ, რომლის მიხედვითაც გონება სულის ერთ-ერთი ნაწილია. ეს შეხედულება საკმაოდ ფართოდ იყო გავრცელებული ძველ საბერძნეთში, როგორც არისტოტელეს დროს, ისე მანამდე და მის შემდეგაც.

6. ტიმოთე — ცნობილი პოეტი და მუსიკოსი, წარმოშობით მილეთელი, ცხოვრობდა და მოღვაწეობდა ათენში 446—357 წწ.

7. ცოტა რამაა ცნობილი თრიუნეს შესახებ. ის მოხსენებულია არისტოფანეს „ღრუბლებში", პლუტარქეს დიალოგში „მუსიკის შესახებ" და ფერეკრატეს „ხირონში".

8. τὰς ἀρχὰς, საწყისები. კუბიცკისთან თარგმნილია „მიზეზებად", მაგრამ არისტოტელე გარკვევით ანსხვავებს ერთმანეთისაგან მიზეზებსა და საწყისებს. ტექსტში ამ ადგილას ლაპარაკია საწყისებზე (τὰς ἀρχὰς) და არა მიზეზებზე (τὸ αἴτιον).

9. საყურადღებოა ის, რომ არისტოტელე ჭეშმარიტების საზომად მიიჩნევს საგანთა ონტოლოგიურ არსებობას და არა მათს არსებობას ან მოცემულობას ჩვენს გონებაში, რაც ბევრს ამბობს მისი მატერიალისტური ტენდენციების სასარგებლოდ.

### თავი მეორე

მსჯელობაში მოგვწონს ის, რასაც მივეჩვიეთ. ამიტომ ზოგს მოსწონს მსჯელობის სიზუსტე, ზოგს მისი მათემატიკური ხასიათი, ზოგს კი მხატვრულობა. ზოგს სიზუსტე აშინებს, რადგან, მართლაც, სიზუსტეში არის რაღაც ისეთი, რაც არ შეშვენის თავისუფალ ადამიანს. საჭიროა იმის დადგენა, თუ სად რომელი მეთოდი გამოდგება. ცხადია, რომ კვლევის მათემატიკური გზა არ გამოდგება ბუნებაში, საერთოდ, მატერიალურ მოვლენებში. ამიტომ საჭიროა იმის დადგენაც, თუ რა არის ბუნება, რათა მისთვის შესაფერისი მეთოდი გამოვნახოთ. საჭიროა აგრეთვე იმის დადგენა, ერთი, თუ რამოდენიმე მეცნიერება სწავლობს მიზეზებსა და საწყისებს.

1. არისტოტელე აქ უარყოფს მიზეზთა დაუსრულებლობას და საჭიროდ მიაჩნია რაღაც საწყისი მიზეზის დაშვება. ის ხაზს უსვამს მის მიერ აღმოჩენილი კანონზომიერების საყოველთაო ხასიათს და ავრცელებს მას ყველა გვარზე (εἰς εὐθυωρίαν და κατ' εἶδος). მის სასახელოდ უნდა ითქვას, რომ ის ლოგიკურს ონტოლოგიურს არ აშორებდა და არ უპირისპირებდა, პირიქით, პირველი ყოველთვის მეორისაგან გამოჰყავდა. ამას ადასტურებს მის მიერ აქ მოტანილი მაგალითი მიზეზთა უსასრულობის შეუძლებლობის შესახებ: ეს შეუძლებლადაა მიჩნეული ჯერ მატერიის, შემდეგ მოძრაობის, მიზნის და ბოლოს, ლოგიკური თვალსაზრისით.

2. τὰ Ἴσθμια ისთმიური თამაშობები. შეჯიბრებანი, რომელნიც იმართებოდნენ პოსეიდონ ისთმიელის ტაძართან, შუა ზაფხულში, ორ წელიწადში ერთხელ.

3. τὰ 'ολύμπια — ოლიმპიური თამაშობები, რომლებიც იმართებოდნენ ოთხ წელიწადში ერთხელ 776 წლიდან 394 წლებში ჩვენს წელთაღრიცხვამდე, ქალაქ ოლიმპიაში, ზევს ოლიმპიელის პატივსაცემად.

4. კუბიცკი „პირველი წევრის" ცნებას (τὸ πρῶτον) უმატებს „მატერიალურს", რაც დედანში არაა და არც იგულისხმება. შესაძლებელია მან ეს ჩანართი როსის გავლენის შედეგადაც ჩათვალა საჭიროდ, რომელიც ასევე იქცევა, თარგმნის

რა τὸ πρῶτον-ს „მატერიალურ მიზეზად“ (The prime material couse). მართალია, სასურველია, რომ არისტოტელე ამ პირველ მიზეზში მხოლოდ მატერიალურ მიზეზს გულისხმობდეს, მაგრამ ამას არ ამართლებს არც ტექსტი და არც არისტოტელეს მთელი ფილოსოფიის გათვალისწინება.

5. ქმნადობის პროცესის უკანასკნელი წევრი.

6. მიზნის მოსპობა იმიტომ სპობს სიკეთეს, არისტოტელეს აზრით, რომ ყოველი მოვლენის მიზანი ამ მოვლენისთვის სიკეთეა.

7. კუბიცკიცა და გოლკეც „წინამორბედს“ უმატებენ „ცნებას“, მაგრამ ორიგინალში ეს ტერმინი არ არის და არც საჭიროა მისი დამატება.

### თავი მესამე

ერთი მოვლენის მეორიდან წარმოშობის შემთხვევაში პროცესი შეიძლება შებრუნებადი იყოს და შეიძლება არა. მაგალითად, ბავშვიდან მამაკაცის წარმოშობის შემთხვევაში პროცესის შეტრიალება აღარ შეიძლება, რადგან მამაკაციდან ბავშვის წარმოშობა შეუძლებელია. ჰაერიდან წყლის წარმოშობის შემთხვევაში კი პროცესი შებრუნებადია, რადგან ამ შემთხვევაში წარმომშობი მხარე ნადგურდება. წარმოშობის პროცესი არ შეიძლება დაუსრულებელი იყოს არც მიზეზისა და არც მიზნის მიმართულებით, ე. ი. უნდა არსებობდეს პირველი მიზეზი, საიდანაც წარმოშობა ხდება და მიზანი, ანუ ის, რისთვისაც ხდება წარმოშობა, წინააღმდეგ შემთხვევაში მოისპობოდა სიკეთე. გარდა ამისა, მიზეზთა დაუსრულებლობის შემთხვევაში შეუძლებელი იქნებოდა შემეცნებაც, რადგან აზროვნება შეუძლებელია საზღვართან შეჩერების გარეშე. მაგრამ არც მაშინ იქნებოდა შემეცნება შესაძლებელი, ამისათვის საგანთა დაუნაწევრებელ ელემენტებამდე რომ საჭირო ყოფილიყო მისვლა.

## წიგნი მესამე

### თავი პირველი

ვისაც საგნების შემეცნება სურს, მან უნდა გაითვალისწინოს ყველა მოსალოდნელი სიძნელეები, რათა იცოდეს, თუ რა მიმართულებით წარმართოს კვლევა. აქ მოსდევს ჩამოთვლა იმ სიძნელეებისა, ანუ პრობლემებისა, რომელთა გადაჭრა მას აუცილებლად მიაჩნია: 1. რომელი მეცნიერება იკვლევს მიზეზებს? 2. შეიძლება თუ არა წინააღმდეგობათა არსებობა ერთს მიმართებაში? 3. შეგრძნებადი საგნების გარდა არსებობენ, თუ არა სხვა სუბსტანციები? 4. მეცნიერება ეხება მხოლოდ არსებებს, თუ მათ ნიშნებსაც? 5. ყოველივეს საწყისნი კონკრეტულნი არიან, თუ ზოგადნი? 6. რეალურად არსებობენ ისინი, თუ შესაძლებლობაში? 7. განსაზღვრულნი არიან, თუ განუსაზღვრელნი? 8. წარმავალნი, თუ წარუვალნი? 9. მოძრავნი, თუ უძრავნი? 10. გრძნობადი საგნებისაგან დაცილებულნი, თუ არა? და სხვ.

1. τὰ συμβεβηκότα καθ'αὑτὰ ταῖς οὐσίαις—ეს გამოთქმა ჩვენ ვთარგმნეთ „შემთხვევით ნიშნებად“. სიტყვა-სიტყვით ეს ადგილი ასე ითარგმნება: „ის, რაც თან სდევს სუბსტანციებს“, ანუ არსებებს, ე. ი. არისტოტელესათვის შემთხვევითი



ნიშანია ის, რაც თან სდევს არსებას, მაგრამ არა ყოველთვის. არსებით ნიშანს შემთხვევითისაგან აუცილებლობა და მარადიულობა ანსხვავებს.

2. არისტოტელე აქ კითხვის ნიშნის ქვეშ აყენებს იდეების საწყისობას, რადგან, მისი აზრით, თუ იდეები მარადიულნი არიან, როგორ წარმოშვეს მათ არამარადიული, მიწიერი საგნები? ეს მისი აზრით, პლატონის ფილოსოფიის არათანმიმდევრობას და შეუსაბამობას მოწმობს.

### თავი მეორე

მიზეზებს ერთი მეცნიერება სწავლობს, თუ რამოდენიმე? ასევე არსებებს სწავლობს ერთი, თუ რამოდენიმე მეცნიერება? მეცნიერება, რომელიც სწავლობს არსებებს, უფრო არსებითია და სხვა მეცნიერებათა წარმმართველი. რადგან საგანი მაშინ ვიცით კარგად, როდესაც ვიცით მისი არსება, ვიდრე მაშინ, როდესაც ვიცით მისი თვისობრივი, ან რიცხობრივი მხარე. ასევე დასაბუთების საფუძვლებს სწავლობს ერთი, თუ რამოდენიმე მეცნიერება? ასეთი საფუძვლების არსებობა აუცილებელია, რადგან ყველაფრის მტკიცება შეუძლებელია. შემდეგ, არსებას და მის ნიშნებს სწავლობს ერთი და იგივე, თუ სხვადასხვა მეცნიერება? კითხვა უნდა დაისვას აგრეთვე იმის შესახებ, არსებობენ, თუ არა შეგრძნებადის გარდა, სხვა სუბსტანციები, მაგალითად, ადამიანი თავისთავად, ჯანმრთელობა თავისთავად და ა. შ. დიდი სიძნელეები ახლავს თავისთავად იდეებსა და შეგრძნებად საგნებს შორის რაღაც შუალედი საფეხურის დაშვებას. რომელი მეცნიერების შესწავლის ობიექტი უნდა იყოს ის? ერთი რამ კი ცხადია, რომ არც გეომეტრია და არც ნიადაგმცოდნეობა არ სწავლობს შეგრძნებად მოვლენებს, არამედ რაღაც სხვას, რაც გამოსარკვევია.

1. უძრავ მოვლენებს არ შეიძლება მოძრავი საწყისი ჰქონდეთ.

2. მათემატიკა.

3. ზოგადი, აქსიომატური ხასიათის დებულებებია ნაგულისხმევი.

4. არისტოტელე აქ გადადის იმ სიძნელეების ჩვენებაზე, რაც შედეგად მოსდევს იდეებსა და შეგრძნებად საგნებს შორის შუალედი საფეხურის დაშვებას.

5. ე. ი. ერთ ადგილას ორი სხეულის არსებობა უფრო მეტად დაუშვებელია, ვიდრე მატერიალური საგნებისაგან დამოუკიდებლად იდეების დაშვება.

### თავი მესამე

საჭიროა გაირკვეს საკითხი იმის შესახებ, თუ რა არის საწყისი: საგანთა შემადგენელი ელემენტები, თუ ზოგადი სახეები და გვარები? ზოგნი ერთს მიიჩნევდნენ საწყისად, ზოგნი კი მეორეს. ამას ქვემოთ მოსდევს განხილვა იმ შეუსაბამო შედეგთა, რასაც საწყისებად გვარებისა და სახეების დაშვება იწვევს.

1. φωνῆς მე ვთარგმნე „მარცვლად“, კუბიცკისთან ის თარგმნილია „ბგერად“, გოლკესთან „სიტყვად“ და „ენად“.

2. უზოგადესი გვარეობითი ცნება.

3. ყველაზე ნაკლებ ზოგადი ცნება.

4. ἐπὶ τῶν ἀτόμων—სიტყვა-სიტყვით „განუყოფელი“. ნახმარია პირველადი, ერთეული საგნის მნიშვნელობით.

5. ე. ი. სახეები უფრო მეტად უნდა იყვნენ საწყისები, ვიდრე გვარები.

6. ძნელი წარმოსადგენია ისიც, თუ სახეები როგორ უნდა იყვნენ საწყისები.

7. არისტოტელემ ამ შემთხვევაში მიიღო ზემოთქმულის საწინააღმდეგო შედეგი. თავდაპირველად გამოდიოდა, რომ საწყისები უფრო სახეები არიან, ვიდრე გვარები, აქ კი — პირიქით. ამით ის ამჟღავნებს შეუსაბამობას პლატონის მოძღვრებაში.

## თავი მეოთხე

გასარკვევია, არსებობს თუ არა კონკრეტული საგნებისაგან დამოუკიდებელი საწყისები? თუ არსებობენ, როგორ? მათ დამოუკიდებელ არსებობას უამრავი სიძნელეები ახლავს თან. გასარკვევია წარმავალ და წარუვალ მოვლენებს ერთი და იგივე, თუ სხვადასხვა საწყისები აქვთ. შემდეგ, ძნელად გადასაწყვეტია საკითხი, რომ არსებული და ერთი ერთი და იგივეა, თუ სხვადასხვა, რაზეც სხვადასხვა მოაზროვნეებს სხვადასხვაგვარი შეხედულებები აქვთ გამოთქმული.

1 τὸ τέλος მიზანი, დასასრული, საზღვარი. კუბიცკი და გოლკე მას თარგმნიან „მიზნად“.

2. τὸ σύνολον მთელი. არისტოტელესთან ყველგან ნახმარია კონკრეტული საგნის მნიშვნელობით. მთელი მას იმიტომ ეწოდება, რომ ფორმისა და მატერიისაგან შედგება.

3. კითხვა ეხება იმას, თუ როგორაა საგანი ერთდროულად ფორმაცა და მატერიაც?

4. არისტოტელეს შემეცნებისა და ცოდნის არსებობისათვის აუცილებლად მიაჩნია ზოგადის არსებობა, თუმცა არა დამოუკიდებლად გრძნობადი საგნებისაგან.

5. ასე უწოდებდნენ ძველ საბერძნეთში სასმელებს, რომელსაც მათი წარმოდგენით, ღმერთები სვამდნენ.

6. არისტოტელე აკრიტიკებს თავის წინამორბედ და თანამედროვე მოაზროვნეებს, განსაკუთრებით მათ თეოლოგიურ შეხედულებებს ღმერთების არსებობისა და უკვდავების დაშვების გამო.

7. წარმავალ და წარუვალ მოვლენებს.

8. ნაგულისხმევია საგნები და არა საწყისები.

## თავი მეხუთე

სხეულები, რიცხვები, სიბრტყეები, ხაზები და წერტილები არიან, თუ არა უბსტანციები? თუ ისინი სუბსტანციები არ არიან, მაშ რაღაა სუბსტანცია? შეიძლება სუბსტანციები არიან ელემენტები, როგორიცაა ჰაერი, წყალი და სხვ., მაგრამ მათი თვისებები ისევე, როგორც სხვა სხეულთა თვისებები, სუბსტანციები არ იქნებიან. წინამორბედი მოაზროვნეები სუბსტანციად თვლიდნენ სხეულსა და მის ნაწილებს: სიგრძეს, სიბრტყეს და სხვ. უფრო მოგვიანო მოაზროვნეები კი საწყისებად თვლიან რიცხვებსა და გეომეტრიულ სიდიდეებს. მაგრამ ისინი სხეულთა საზღვრები და დანაყოფებია და არა სუბსტანციები. ეს უკანასკნელნი იმიტომაც არ შეიძლება იყვნენ სუბსტანციები, რომ სხეულებს შეუძლიათ წარმოშობა და მოსპობა, ესენი კი არც წარმოიშობიან და არც ისპობიან. მაგრამ თუ არც ესენი არიან სუბსტანციები, მაშინ არც სხეული იქნება სუბსტანცია და კვლავ ისმის კითხვა იმის შესახებ, თუ რა არის სუბსტანცია?

1. Ἑρμῆς, ჰერმესი, ბერძნული მითოლოგიის მიხედვით ზევსისა და მაიას შვილი, ღმერთების მოციქული და მათი ნების შემსრულებელი. ის მფარველობდა მჭერმეტყველებას, ვაჭრობას, ხელოვნებას, სიმდიდრეს, მოხერხებას, მოგზაურობას და სხვ. ის იყო გამომგონებელი ლირის, რიცხვების, ანბანის, ზომის ერთეულების, მას გადაჰყავდა, ძველი ბერძნების წარმოდგენით, მიცვალებულები სულთა სამეფოში.



2. „სიბრტყეს“ კუბიცკი უმატებს ჩანართს, „რეალურად არსებული“, მაგრამ ეს ჩანართი არაა საჭირო, რადგან არისტოტელეს აზრით, რეალურად არსებულ საგნებში ყველა დანარჩენი ფორმა არსებობს შესაძლებლობაში და არა რეალურად.

3. სიბრტყე, სიგრძე და წერტილი უფრო მეტად იქნებოდნენ სუბსტანცია, ვიდრე სხეული.

4. არისტოტელე, როგორც აქ, ისე წინამორბედ მსჯელობაში უარყოფს პლატონისა და პითაგორელების მოძღვრებას რიცხვებისა და გეომეტრიული სიდიდეების საგნებისაგან დამოუკიდებლობის შესახებ, მიაჩნია რა პირველნი საგნების რაოდენობრივ მხარედ, მეორენი კი საზღვრებად და სხეულთა დაყოფის შედეგად.

## თავი მეექვსე

რატომ შემოაქვთ იდეების მომხრეთ რიცხვებისა და საგნების გარდა, იდეები? შეიძლება იმიტომ, რომ ერთი სახის საგნები და რიცხვები ბევრნი არიან? მაგრამ მაშინ იდეები, როგორც საწყისები, განუსაზღვრელი იქნებოდნენ მხოლოდ სახით და არა რიცხვით. არანაკლები სიძნელეები ახლავს თან განსაზღვრული რაოდენობის საწყისების დაშვებას. თუ საწყისები რეალურად არსებობენ, მათზე ადრე იარსებებდა ამავე საწყისების შესაძლებლობა, და მაშინ საწყისი სხვა იქნებოდა და არა ესენი, რადგან ის, რაც შესაძლებელია, ყოველთვის არ ხორციელდება. საჭიროა აგრეთვე გადაწყვეტა კითხვისა იმის შესახებ, რომ საწყისები ზოგადნი არიან, თუ კონკრეტულნი. თუ ზოგადნი არიან, ერთ საგანში რამდენიმე საწყისი იქნებოდა, თუ კონკრეტულნი არიან, შეუცნობელნი იქნებოდნენ.

1. ἃ τίθεμεν εἴδη აქ ზმნა კვლავ ნახმარია პირველი პირის მრავლობით რიცხვში. მაშასადამე, არისტოტელე თავისთავს კვლავ იდეების მოძღვრების მიმდევართ აკუთვნებს.

2. τῶν ἐνταῦθα — სიტყვა-სიტყვით, აქაური. იგულისხმება დედამიწაზე ადამიანთა მიერ დადგენილი ასოები.

3. არისტოტელე ავითარებს თავის თეორიას შესაძლებლობისა და სინამდვილის შესახებ, რომ ყოველ რეალურს წინ შესაძლებლობა უსწრებს. მაგრამ ყოველგვარ შესაძლებლობას არ მოსდევს რეალობა, ანუ განხორციელება. ამრიგად, არისტოტელეს ხმარებაში შემოაქვს მესამე ცნება „შეუძლებელისა“, ე. ი. იმისა, რასაც არა აქვს პირობები განხორციელებისათვის.

4. არისტოტელეს მეცნიერების ობიექტად ზოგადი მიაჩნია, რაშიც ეჭვობდა ზოგიერთი მისი თანამედროვე და წინამორბედი მოაზროვნე.

# წიგნი მეოთხე

## თავი პირველი

არსებობს მეცნიერება, რომელიც იკვლევს არსებულს, როგორც ასეთს, დანარჩენი მეცნიერებანი კი არსებულის რომელიმე მხარეს სწავლობს.

## თავი მეორე

ერთსა და არსებულს მრავალი მნიშვნელობა აქვთ. მაგრამ მიუხედავად ამისა, ყოველთვის მხედველობაში გვაქვს ერთი—არსება, ყოველივე დანარჩენი კი მისი თვისება, ან მდგომარეობაა, როგორც ერთი მეცნიერება სწავლობს ერთის თვისებებს,

ასევე ერთი მეცნიერება სწავლობს იმასაც, რაც ერთს უპირისპირდება, ერთის უარყოფას და მის ნაკლს. რადგან ყოველივე ეს, საბოლოო ჯამში, ერთსა და მრავალზე, ანუ ერთსა და სხვაზე დაიყვანება, ამიტომ მისი შესწავლა ფილოსოფოსის საქმეა, ყველა სხვა დანარჩენი მეცნიერებანი კი სცდებიან, როცა იკვლევენ არსებას და მის თვისებებს კი არ ითვალისწინებენ. რაც შეეხება დიალექტიკას და სოფისტიკას, ისინი ატარებენ ფილოსოფიის ნიღაბს, მაგრამ წარმოადგენენ არა ნამდვილ, არამედ მოჩვენებით სიბრძნეს.

### თ ა ვ ი  მ ე ს ა მ ე

მეცნიერება, რომელიც სწავლობს არსებულს, როგორც არსებულს, სწავლობს იმ აქსიომებსაც, რომლებიც სხვა აქსიომათა საფუძველს წარმოადგენენ. ეს ის აქსიომებია, რომლებითაც შეცდომის დაშვება შეუძლებელია. ისინი ყველაზე უკეთ შეცნობადნი არიან. ასეთ აქსიომათა რიცხვს ეკუთვნის დებულება იმის შესახებ, რომ წინააღმდეგობის არსებობა ერთს მიმართებაში შეუძლებელია. ამიტომ სცდებიან ჰერაკლიტელები, რომელნიც ამას შესაძლებლად მიიჩნევენ.

### თ ა ვ ი  მ ე ო თ ხ ე

ყველაფრის მტკიცება არ შეიძლება. მაშასადამე, უნდა არსებობდნენ რაღაც დებულებები, რომელთაც მტკიცება არ ესაჭიროებათ, წინააღმდეგ შემთხვევაში დასაბუთების პროცესი დაუსრულებელი იქნებოდა. ამას გარდა, აზროვნება რომ შესაძლებელი იყოს, საჭიროა, რომ ყოველ მსჯელობას და ცნებას რაიმე გარკვეული აზრი ჰქონდეს. წინააღმდეგ შემთხვევაში ერთმანეთის გაგება შეუძლებელი იქნებოდა. მაშასადამე, შეუძლებელია, რომ ერთი და იგივე ნიშნავდეს საგნის არსებობასაც და მის არარსებობასაც. საერთოდ, ყველაფრის მტკიცება და უარყოფა არ შეიძლება, რადგან მაშინ არც ჭეშმარიტება იარსებებდა და არც შეცდომა. საგნებიც ერთმანეთისაგან არ იქნებოდნენ განსხვავებული, არამედ ყველაფერი ერთი იქნებოდა და არც კამათი და ერთმანეთის აზრის გაგება იქნებოდა შესაძლებელი. ამრიგად, აუცილებელია არსებობდეს რაღაც მყარი და იგივეობრივი.

1. აქ არისტოტელე კვლავ ჰერაკლიტეს მიმდევრებსა და სოფისტებს გულისხმობს.

2. არისტოტელესათვის მიუღებელია მტკიცების უსასრულობა და მისთვის საზღვრის დადებას მოითხოვს.

3. აქ არისტოტელე ერთმანეთისაგან ასხვავებს ჩვეულებრივ დასაბუთებას არაპირდაპირისაგან. არაპირდაპირი დასაბუთებისას საჭიროა მოწინააღმდეგის დებულების უარყოფა მისგან გამომდინარე შეუსაბამო შედეგების ჩვენებით.

4. არისტოტელე მოითხოვს როგორც ცნებათა შინაარსის, ისე საერთოდ, მსჯელობის შინაარსის გარკვეულობას.

5. ἀνθρώπῳ εἶναι, ζῴῳ εἶναι ნიშნავს, როგორც საგნის არსებას, ისე მის ცნებას, ე. ი. ის არ ნიშნავს მხოლოდ ცნებას, როგორც თარგმნის ხოლმე, ჩვეულებრივად, ანალოგიურ გამოთქმებს გოლკე.

6. ძველ საბერძნეთში ნიშნავდა გემს სამ იარუსიანი იალქნებით.

7. ἀληθὲς λέγειν უნდა ითარგმნოს, „ამბობენ ჭეშმარიტებას“ და არა „მსჯელობენ სწორად“, როგორც თარგმნის გოლკე და კუბიცკი, რადგან არისტოტელე კარგად არჩევს ერთმანეთისაგან მსჯელობის სისწორესა და ჭეშმარიტებას.



8. მთელი ეს მსჯელობა მიმართულია სოფისტების წინააღმდეგ, რომლებიც ამტკიცებდნენ ერთს მიმართებაში საწინააღმდეგო დებულებათა გამოთქმის შესაძლებლობას, და აყალიბებს ლოგიკისათვის უაღრესად მნიშვნელოვან იგივეობის თეზას.

### თ ა ვ ი  მ ე ხ უ თ ე

პროტაგორას მოძღვრება, რომელიც ერთს მიმართებაში წინააღმდეგობას უშვებს, წარმოიშვა შეგრძნებებზე დაკვირვებიდან, სადაც არაფერი არაა მყარი და უცვლელი. ამავე მოძღვრებას ემყარება ჰერაკლიტეს და კრატილოსის მოძღვრება, რომლის მიხედვით, ყოველივე მოძრაობს და მდინარეში ერთხელაც კი ვერ ჩახვალ. ამ მოსაზრებათა საწინააღმდეგოდ საჭიროა იმის დამტკიცება, რომ ცვალებადობის იქით არსებობს რაღაც უცვლელი ბუნება. აგრეთვე, რომ ყველა შეგრძნება არაა შემცდარი და მით უმეტეს, რომ შეუძლებელია, ყველა შეხედულება და აზრი ჭეშმარიტი, ან მცდარი იყოს. წინააღმდეგობანი შეიძლება არსებობდნენ, მაგრამ არა ერთს, არამედ სხვადასხვა მიმართებაში.

1. იგულისხმება ჰერაკლიტელთა მოძღვრება

2. βίας იძულება. არისტოტელესთან არაა დაზუსტებული, თუ რომელი იძულებაა ნაგულისხმევი. კუბიცკი კი აზუსტებს მას „ლოგიკურ იძულებად“.

3. განხილული მოძღვრების წინააღმდეგ არისტოტელე აყენებს შემდეგ მოსაზრებებს: 1. წინააღმდეგობა შეიძლება არსებობდეს სხვადასხვა მიმართებაში, 2. შესაძლებლობაში, 3. ყოველგვარ ცვალებადობისა და მოძრაობის იქით უნდა დაშვებულ იქნას უცვლელი სუბსტრატი.

4. τὰ φαινόμενα მოვლენები, კუბიცკის თარგმნილი აქვს წარმოდგენად (что представляется), მაგრამ ეს ტერმინი არ ნიშნავს მხოლოდ წარმოდგენაში მოცემულს. ის უფრო ფართო ცნებაა და გულისხმობს ყოველივეს, რაც გრძნობებში გვეძლევა გარესამყაროს ზემოქმედების შედეგად.

5. არისტოტელეს აზრით, ცდის კოლექტიურობა არ გამოდგება ჭეშმარიტების კრიტერიუმად. თუმცა არისტოტელე არ შეჩერებულა ამაზე და მაინც მივიდა ჭეშმარიტების კრიტერიუმად ჩვენი შეხედულებების სინამდვილესთან შედარების აუცილებლობის აღიარებამდე.

6. ἄδηλον კუბიცკისთან და გოლკესთან თარგმნილია როგორც „უცნობი“. ამ ტერმინს, ჩვენი აზრით, უფრო ზუსტად გადმოსცემს სიტყვა „დაფარული“.

7. აქ არისტოტელე აკრიტიკებს ჰერაკლიტეს მიმდევრების და სოფისტების თვალსაზრისს შეგრძნებებისა და აზროვნების იგივეობის და ყოველი შეგრძნების ჭეშმარიტების შესახებ, რაც, მისი აზრით, შემდეგში დემოკრიტემ და ემპედოკლემ გაიზიარეს.

8. τὰ πετόμενα διώκειν სიტყვა-სიტყვით ნიშნავს იმის დევნას, რის დაჭერა შეუძლებელია.

9. οὐκ ἀληθῆ δὲ λέγουσιν კუბიცკისთან გადმოცემულია კვლავ, როგორც „არასწორი მსჯელობა“, დედანში კი ისევ მსჯელობის არაჭეშმარიტებაა ნაგულისხმევი.

10. მიწიერი მოვლენები.

11. კოსმიური მოვლენები.

12. τὸ ᾠδεῖον ოდეონი, პერიკლეს დროს ათენში აგებული შენობა მუსიკალური შეჯიბრებებისათვის, შემდეგში კი მას სხვა მიზნებისთვის იყენებდნენ.

13. იგულისხმება, რომ ეს შეუძლებელია ერთსა და იმავე დროს, ერთსა და იმავე მიმართებაში.

14. არისტოტელე აქ გადმოგვცემს თავის მატერიალისტურ თვალსაზრისს იმის შესახებ, რომ შეგრძნებებს წინ უსწრებენ და მათგან დამოუკიდებლად არსებობენ მათი გამომწვევი საგნები.

### თავი მეექვსე

ზემომოტანილი შეხედულებებით, ყოველივე იქცევა მიმართებად და დამოუკიდებელი, განსაკუთრებით სუბიექტისაგან დამოუკიდებელი, აღარაფერი აღარაა. ამიტომ აუცილებელი ხდება რაღაც სუბსტრატის დაშვება და ერთს მიმართებაში საწინააღმდეგო დებულებების შესაძლებლობის უარყოფა.

### თავი მეშვიდე

ჭეშმარიტება ნიშნავს არსებულის არსებულად და არარსებულის არარსებულად აღიარებას. წინააღმდეგ შემთხვევაში სიცრუე გვექნება. ორ ერთმანეთისადმი დაპირისპირებულ მსჯელობათა შორის ერთ-ერთი ჭეშმარიტია. ცვალებადობა წარმოებს შუალედი საფეხურების გავლით, მაგრამ მსჯელობაშიც რომ ყოფილიყო რაღაც შუალედი, როგორც თეთრსა და შავს შორის — ნაცრისფერი, მაშინ პროცესი დაუსრულებელი იქნებოდა.

### თავი მერვე

სწორი არაა დებულება ყოველივეს ჭეშმარიტების ან ყოველივეს მცდარობის შესახებ, რადგან ეს დებულებანი თავის თავს უარყოფენ. თუ ყველაფერი ჭეშმარიტია, მაშინ ის დებულებაც, რომელიც ამტკიცებს, რომ არ შეიძლება ყველაფერი ჭეშმარიტი იყოს, ჭეშმარიტი იქნებოდა. ასევე თუ ყოველივე მცდარია, მცდარია დებულებაც ყოველივეს მცდარობის შესახებ. არაა სწორი არც ის უკიდურესი შეხედულებანი, რომელთაგან ერთი ყოველივეს უძრაობას და მეორე ყოველივეს მოძრაობას ამტკიცებს.

## წიგნი მეხუთე

### თავი პირველი

წარმოებს საწყისის მნიშვნელობის განხილვა-დადგენა. განხილულია საწყისის ექვსი მნიშვნელობა: მოძრაობის საწყისი, ის საიდანაც ადვილია საქმის კეთება, შემოქმედების, არსებობის, მიმართულების და შემეცნების საწყისი. რამდენი მნიშვნელობაც აქვს საწყისს, იმდენივე მნიშვნელობა აქვს მიზეზს, რადგან მიზეზი იგივე საწყისია.

### თავი მეორე

მიზეზი ნიშნავს მასალას, ფორმას, მოძრაობისა და ცვალებადობის საწყისს, მიზანს. მიზეზი შეიძლება იყოს არსებითი და შემთხვევითი, ერთმანეთის მიზეზები, საწინააღმდეგო მოვლენების მიზეზები და სხვ. არსებობენ წინამორბედი და მომდევნო მიზეზები. მიზეზი და შედეგი ერთდროულად არსებობს შესაძლებლობაში და არა სინამდვილეში.



1. ἡ σύνθεσις-ში იგულისხმება, როგორც კავშირი, ისე საგანი, რომელიც ფორმისა და მატერიისაგან შედგება. კუბიცკი მას თარგმნის „კავშირად“. ჩვენ ეს ტერმინი გადმოვეცით „შედგენილი საგნით“.

2. არისტოტელე აქაც არკვევს ზოგადისა და კერძოს მიმართების საკითხს და ამ შემთხვევაში მას ზოგადი კონკრეტულის წინამორბედად მიაჩნია.

3. **τὰ οἰκεως** და **τὰ κατὰ σνμβεβηκός**, პირველი ნახმარია არსებითი და მეორე შემთხვევითი ნიშნის მნიშვნელობით. ისინი აქაც, როგორც ყველგან, ერთმანეთს უპირისპირდებიან მეტნაკლები სიმყარით.

4. არსებითი და შემთხვევითი ნიშნის ცნებები.

### თავი მესამე

ელემენტი არის ყველა საგნის უკანასკნელი შემადგენელი ნაწილი, რომელიც შემდეგ შემადგენელ ნაწილებად აღარ დაიშლება. ყოველი საგანი იშლება იმავე სახის ელემენტებზე, რომელსაც იგი განეკუთვნება. ელემენტი არის ყველაზე მარტივი, პატარა, დაუშლელი ნაწილი, რომელიც შედის ან ყველა, ან უმრავლესი საგნების შემადგენლობაში.

### თავი მეოთხე

„ბუნება“ ეწოდება, როგორც წარმოშობადს, ისე შემადგენელ ელემენტს, აგრეთვე იმ საგნის არსებას, რომელსაც მოძრაობის საწყისი თავის თავში აქვს. ბუნება არის პირველი მატერიაც და ფორმაც. სუბსტანციას კი ბუნება გადატანითი მნიშვნელობით ეწოდება.

1. **φύεσθαι**-ს აქვს, როგორც „წარმოშობის“, ისე „ზრდის“ მნიშვნელობა.

2. აქ ყველგან ნაგულისხმევია იონელები.

3. ფორმისა და მატერიისაგან.

### თავი მეხუთე

„აუცილებელი“ არის დამხმარე მიზეზი, რომლის გარეშე საგნის არსებობა შეუძლებელია. „აუცილებლობაა“ იძულება, ან ძალა, რაც ხელს გვიშლის მისწრაფების, ან განზრახვის სისრულეში მოყვანაში, აგრეთვე ის, რასაც არ შეუძლია სხვაგვარად იარსებოს. აუცილებლობას განეკუთვნება დასაბუთებაც, რომელიც არ შეიძლება სხვაგვარად იქნას წარმოებული. ყველაზე მთავარი აუცილებლობაა მარტივი მოვლენა, რომელსაც არ შეუძლია მრავალგვარი იყოს და რომელშიაც არაფერია იძულებითი, ან ბუნების საწინააღმდეგო.

1. **εἰς Αἴγιναν**, ეგინა, კუნძულის სახელია.

2. **Εὔηνος**, ევენოსი, სოკრატეს თანამედროვე ფილოსოფოსი და პოეტი, ელეგიების ავტორი.

3. ციტატა მოტანილია სოფოკლეს ცნობილი ტრაგედიიდან „ელექტრა“.

4. ამ თავის ძირითადი შედეგია უძრავი მამოძრავებელის დაშვების აუცილებლობა, რომლისათვის უცხოა მოძრაობა, იძულება და ყოველივე არაბუნებრივი, საიდანაც გამომდინარეობს, რომ მმართველობის უმაღლესი ფორმისთვისაც უცხო უნდა იყოს ძალმომრეობა, ძალადობა, იძულება, ტირანია.

### თავი მეექვსე

„ერთი“ არის თავისთავადი და შემთხვევითი. შემთხვევითი „ერთი“ შემთხვევითი ნიშანია. თავისთავადი ერთი უწყვეტია ან ბუნებრივად, ან ხელოვნურად. უწყ-

ვეტი შეიძლება იყვნენ მოხრილი საგნებიც, აგრეთვე საგნები, რომლებსაც ერთი აქვთ მოძრაობა. უწყვეტი კი ის მოძრაობაა, რომელიც დაუნაწევრებელია დროში. „ერთი“ ეწოდებათ დაუყოფელ, მთელ, ერთი სუბსტრატის, ერთი სახის, გვარის, ცნების, სიდიდის, რიცხვის, მიმართების, სუბსტანციის, მატერიის მქონე საგნებს, ან ანალოგიით ერთთ. მრავალზე „ერთის“ საწინააღმდეგო აზრით შეიძლება ლაპარაკი.

## თავი მეშვიდე

არსებული ან შემთხვევითია, ან აუცილებელი. შემთხვევითი რაიმეს შემთხვევით ნიშანს ნიშნავს. თავისთავადი კი იმდენივე მნიშვნელობით იხმარება, რამდენიც კატეგორიაა. არსებული ნიშნავს ჭეშმარიტებასაც, არარსებული — მცდარობას. ის ნიშნავს ზოგჯერ შესაძლებელ და ზოგჯერ რეალურ არსებობას.

## თავი მერვე

არსება ნიშნავს ელემენტს, დამოუკიდებელი საგნის მიზეზს, ნაწილს, რომელიც განსაზღვრავს საგანს და რომლის მოსპობით ისპობა საგანი. ძირითადად კი მას ორი მნიშვნელობა აქვს: სუბსტრატი და კონკრეტული საგანი.

## თავი მეცხრე

იგივეობრივი ერთი და იმავეს შემთხვევითი ნიშანია. მისი შემდეგი მნიშვნელობაა „ერთი“ და იგულისხმება ის საგნები, რომლებსაც ან სახე, ან მატერია, ან არსება ერთი აქვთ.

„განსხვავებული“ ნიშნავს სხვას არსების, რაოდენობის, სახის, გვარის, ან მიმართების მიხედვით. განსხვავებულს მსგავსი უპირისპირდება.

## თავი მეათე

„დაპირისპირებული“ ეწოდება წინააღმდეგობას, უარყოფას, მიმართებას, ნაკლს, ქონებას. მოწინააღმდეგე მხარეები არსებობენ ერთი და იმავე სუბსტრატის, გვარის და უნარის ფარგლებში. ყველაზე მეტად განსხვავებული და საერთოდ, სახითა და გვარით ყველაზე უფრო განსხვავებული დაპირისპირებულნი არიან. ყოველივე დანარჩენს კი მოწინააღმდეგე ან იმიტომ ეწოდება, რომ აქვს წინააღმდეგობის მიღების უნარი, ან იმიტომ, რომ უკვე ახასიათებს იგი.

1. 'Αντικείμενα λέγεται ἀντίφασις καὶ τἀναντία „დაპირისპირება არის უარყოფა და წინააღმდეგობა“. აქ „დაპირისპირებული“ ნახმარია წინააღმდეგობის ყველა ფორმათა ზოგად სახელად. პირველი ტერმინი „უარყოფა“ (ἀντίφασις) კონტრადიქტორული წინააღმდეგობის მნიშვნელობითაა ნახმარი, მეორე ცნება (τἀναντία)—კონტრარულისა.

2. „შედგენილი ფერები“ — ნაგულისხმევია ის ფერები, რომლებიც საწყისი ფერებიდან, თეთრიდან და შავიდან მიიღება.

3. ἁπλῶς „ზოგად განსხვავებად“ ვთარგმნეთ, რაშიც საგანთა შორის არსებული სუბსტანციალური განსხვავებაა ნაგულისხმევი.

## თავი მეთერთმეტე

„წინამორბედია“ პირველი ან სიმარტივით, ან თავისი ბუნებით, ან მიმართებით, ან ადგილით, ან ვინმეს თვალსაზრისით, ან დროით, ან პირველ მამოძრავებელთან სიახლოვის, სიძლიერის, ან წინამორბედი საგნების თვისებების თვალსაზ-



რისით. რაც აზროვნებისათვის პირველია, ის პირველია სუბსტანციალურადაც, თუმცა აზროვნებისათვის პირველი ზოგადია, შეგრძნებებისათვის პირველი კი ინდივიდუალური.

1. მიდიური ომები, ანუ სპარსეთის ომები.

2. τὰ Νέμεα ნემეური თამაშობანი, რომლებიც იმართებოდნენ ზევს ნემეელის პატივსაცემად.

3. Πύθιος პითიური თამაშობანი. ნაგულისხმევია თამაშობანი, რომელნიც იმართებოდნენ ორ წელიწადში ერთხელ აპოლონ პითიელის ტაძართან.

## თავი მეთორმეტე

„უნარის“ ძირითადი მნიშვნელობაა მოძრაობის, ან უძრაობის საწყისი სხვაში,
ან რამდენადაც თვითონაა სხვა. უნარი ნიშნავს სხვისი ზემოქმედების განცდის, ან
რაიმეს კარგად, ცუდად, ან წინასწარი გადაწყვეტილებით შესრულების შესაძლებ-
ლობას. უნარი ეწოდება აგრეთვე უგრძნობლობის, შეჩერების, უკეთესის ან უა-
რესისაკენ ნებისმიერი ცვალებადობის, სიცრუის ან ჭეშმარიტების თქმის, ნაკლის
ქონების, ან არქონების თვისებას. უნარს უუნარობა უპირისპირდება.

1. „მოძრაობის საწყისი სხვაში“, ან „თავის თავში“, ეს გამოთქმები ხშირად გვხვდება „მეტაფიზიკაში“ და გულისხმობს: პირველი სხვის მამოძრავებელს, მეორე კი თავის თავისას.

2. ე. ი. მხოლოდ სიტყვიერად ექნებოდა ეს თვისება და არა სინამდვილეში.

## თავი მეცამეტე

რაოდენობა აქვს დაყოფადს ისეთ ნაწილებზე, რომელთაგან თვითეული რა-
ლაც ერთია. სიმრავლე ითვლება, სიდიდე იზომება. სიმრავლე იყოფა წყვეტილ და
სიდიდე უწყვეტ ნაწილებად. ზოგი რაოდენობა თავისთავადია, ზოგი შემთხვევითი.
მაგალითად, ხაზი არის რაოდენობა თავისთავად, განათლებული კი შემთხვევით. თა-
ვისთავადი რაოდენობა ახასიათებს არსებას. შემთხვევითი რაოდენობა არსების
თვისებას, ან მდგომარეობას გამოხატავს. რაოდენობაა მიმართებაცა და სივრცეც.

## თავი მეთოთხმეტე

თვისება ერთი მხრივ, სუბსტანციის სახესხვაობაა, მეორე მხრივ, უძრავი და
მათემატიკური მოვლენებია. თვისებებია რიცხვებიც, რომელთა მიბაძვას სიბრტ-
ყეები და სხეულები წარმოადგენენ. პირველნი იყოფიან ორი მიმართულებით,
მეორენი კი სამი მიმართულებით. თვითეულ რიცხვს ერთი არსება აქვს. ისაა, რო-
გორც უძრავ, ისე მოძრავ საგანთა თვისობრიობის რიცხვებში გამოხატული განსა-
ზღვრება. თვისება არის აგრეთვე მოძრავ საგანთა სახესხვაობა, რაც ვლინდება კარ-
გად, ან ცუდად მოქმედებაში.

## თავი მეთხუთმეტე

მიმართებაა რიცხობრივი დამოკიდებულება, დამოკიდებულება მოქმედსა
და განმცდელს შორის, შეგრძნებადსა და შეგრძნებებს შორის, შეცნობადსა და
ცოდნას შორის, საზომსა და გასაზომს შორის, გააზრებადსა და მოაზროვნეს შო-
რის. მიმართება შეიძლება იყოს არსებითი და შემთხვევითი, რეალობაში და შესა-

ძლებლობაში არსებული. აზროვნება და გააზრებადი ერთი და იგივე არაა, როგორც შეგრძნება და შეგრძნებადი, რადგან მაშინ ყველაფერი ერთი იქნებოდა. მიმართება ზოგჯერ გულისხმობს არა კონკრეტულ მოვლენებს, არამედ მათი გვარის მიმართებას, ან მიმართებას დროისა და უნარის მიხედვით, ან რიცხობრივ მიმართებას, რაც რეალური მიმართება არაა. „ერთი“ არსებით ერთს ნიშნავს, „მსგავსი“ — ერთი თვისების მქონეთ, „თანასწორი“ — რიცხვით ერთს.

## თავი მეთექვსმეტე

დასრულებულია ის, რომლის გარეშე არაფერი არ იმყოფება. დასრულებულია კარგი, რომელზე უკეთესი არ არსებობს. გადატანითი მნიშვნელობით დასრულებულია უარყოფითი მოვლენაც, რომელზე უფრო უარყოფითი არ არსებობს. აგრეთვე სიკვდილი საბოლოო მოსპობისა და განადგურების მნიშვნელობით. დასრულებული იხმარება ერთი რომელიმე გვარის ფარგლებში უკეთესის არარსებობის მნიშვნელობით და კარგი, ან ცუდი დასასრულის მქონის მნიშვნელობით.

## თავი მეჩვიდმეტე

საზღვარი არის საგნის კიდე, რომლის უპირველესი არ არსებობს. მოძრაობა იწყება მისგან და მისკენ მიემართება. ის ნიშნავს საგნის არსებას, ანუ საგანს საერთოდ, მიზანს, შემეცნების საზღვარს. მასზე იმდენივე მნიშვნელობით ლაპარაკობენ, როგორც საწყისზე. ყველა საწყისი საზღვარია, მაგრამ არა პირიქით.

## თავი მეთვრამეტე

„რაიმეს შესატყვისად“ ნიშნავს საგნის ფორმასა და არსებას, აგრეთვე მატერიას და მდგომარეობას.

საერთოდ, მას იმდენივე მნიშვნელობა აქვს, რამდენიც მიზეზს. „თავისთავადი“ ნიშნავს საგნის არსებას, არსების თვისებებს, იმას, რასაც სხვა მიზეზი არა აქვს და რაც მხოლოდ მას ახასიათებს, სხვა საგნებისაგან დამოუკიდებლად.

## თავი მეცხრამეტე

„განლაგება“ იმ საგანს აქვს, რომლის ნაწილები მოწესრიგებული არიან ადგილის, უნარის, ან სახის მიხედვით.

## თავი მეოცე

„ქონება“ ნიშნავს მქონებელის დამოკიდებულებას ქონებისადმი მოქმედების, ან მოძრაობის სახით. ქონება არის აგრეთვე ან საგნის, ან მის ნაწილთა რაღაც მდგომარეობა, რის გამოც საგანი კარგ, ან ცუდ განწყობაშია თავის თავის, ან სხვის მიმართ, ე. ი. ქონება არის საგნის, ან მის ნაწილთა რაღაც განწყობა.

## თავი ოცდამეერთე

„განცდა“ ნიშნავს თვისების ცვალებადობას, აგრეთვე საზიანო და უსიამოვნო ცვლილებებსა და მოძრაობებს.



## თავი ოცდამეორე

„ნაკლი“ არის იმის მთლიანად ან ნაწილობრივ არქონება, ან სუსტად ქონება, რის ქონებაც ბუნებრივია ან ამ კონკრეტული საგნისთვის, ან მთელი გვარისთვის. არქონება „ნაკლია“, მაშინ, იქ, სადაც, რის მიმართ, ან რასთან შედარებით ეს თვისება უნდა ჰქონდეს საგანს. ნაკლია აგრეთვე რაიმესათვის რაიმეს იძულებით წართმევა. საერთოდ, ნაკლს იმდენივე მნიშვნელობა აქვს, რაც „არა“ ნაწილაკით დაწყებულ უარყოფას.

## თავი ოცდამესამე

„ქონება“ ნიშნავს ან საკუთარი ბუნების და მისწრაფების შესატყვისად მოქმედებას, ან რაიმეს რაიმეში არსებობას, ე. ი. გარემომცველსა და გარემოცულს, ან იმას, რომელიც რაიმეს ხელს უშლის მოქმედებაში თავისი მისწრაფებისა და მოწოდების შესაბამისად.

## თავი ოცდამეოთხე

„რაიმესაგან“ იხმარება მატერიისაგან, ან უძრავი მამოძრავებელისაგან, ან მთელისაგან, ან მთელის ნაწილებისაგან წარმოებული საგნის, ან გვარის აზრით, ზოგჯერ კი დროული თანმიმდევრობის აზრით.

1. τὰ Διονύσια დიონისეს დღესასწაული, იმართებოდა დიონისე ვაკხის პატივსაცემად წელიწადში ოთხჯერ.

2. Θαργήλια თარგილიონი, მკის დღესასწაული, იმართებოდა თარგილიონში, მკათათვეში, ივლისის თვეში.

## თავი ოცდამეხუთე

„ნაწილია“ ის, რაზედაც იყოფა ნებისმიერი სიდიდე. ზოგჯერ „ნაწილი“ ფორმის, მთელის, ან სახის საზომს ნიშნავს. ნაწილი ნიშნავს აგრეთვე ცნების შემადგენელს.

## თავი ოცდამეექვსე

მთელია ის, რასაც არაფერი არ აკლია იმისგან, რაც მთელის ბუნებას ჰქმნის. ასეთია გარემოცული და გარემომცველი, საგანი და მისგან წარმოშობილი რაიმე, ზოგადი, მთელი, უწყვეტი, განსაზღვრული სიდიდე. გარკვეული რაოდენობა, რომლის ნაწილები მდებარეობით არ განსხვავდებიან, არის „ყველა“ და რომლის ნაწილები განსხვავდებიან, არის „მთელი“, თუ ორივეთი განსხვავდებიან, მაშინ გვაქვს როგორც მთელი, ისე ყველა. „მთელი“ შეიძლება იხმარებოდეს გადატანითი მნიშვნელობით, როგორც მაგალითად, ამბობენ „მთელი წყალი“ და „მთელი რიცხვი“.

## თავი ოცდამეშვიდე

„არამთელი“ ეწოდება დაყოფად სიდიდეს, რომელიც იმავე არსებას ინარჩუნებს, რაც მთელს ჰქონდა. საგანი ხდება არამთელი არა ნებისმიერი ნაწილის დაკარგვით, არამედ მაშინ, თუ მოტეხილი აქვს ნაპირი, ან რომელიმე კიდური ნაწილი. მაგალითად, ადამიანი ხეიბრად ითვლება არა სხეულის ნებისმიერი ნაწილის დაზიანებისას (ელენთა ან ღვიძლი), არამედ კიდურების დაზიანებისას. არამთელი არაა არც ის საგანი, რომლის ნაწილებს არა აქვთ განსხვავებული განლაგება, როგორიცაა წყლის, ან ცეცხლის ნაწილები. არამთელი არა გვაქვს არც იქ, სადაც ნაწილებს არსების შესატყვისი განლაგება აქვთ.

### თავი ოცდამერვე

გვარი გვაქვს მაშინ, როდესაც ერთი და იმავე სახის საგნების უწყვეტი წარმოშობა ხდება. ის ნიშნავს აგრეთვე მატერიას, რომელიც მთელის შემადგენლობაში შედის. „სხვაგვარისა“ კი იმ საგნებს ეწოდებათ, რომლებსაც პირველი სუბსტრატი სხვადასხვა აქვთ და ერთმანეთზე არ დაიყვანებიან. აგრეთვე იმათ, რომლებიც სხვადასხვა კატეგორიას ეკუთვნიან.

### თავი ოცდამეცხრე

„მცდარი“ არის მსჯელობა, რომელიც სინამდვილეს არ შეესაბამება, აგრეთვე მოვლენა, რომელიც გვგონია, რომ სინამდვილეში ასეთი არაა. ამგვარად, მცდარი აზრის ობიექტი არარსებულია. „ცრუ“ ისეთ ადამიანზე ითქმის, რომელიც თვითაც აძლევს უპირატესობას, და სხვასაც აჩვევს ასეთ მსჯელობებს. ცრუ მოვლენები იწვევენ ცრუ წარმოდგენებს.

### თავი ოცდამეათე

შემთხვევითია ის, რაც არც აუცილებელია და არც უმეტეს შემთხვევაში ახასიათებს რაიმეს. ასეთი კი შეიძლება იყოს, როგორც საგანი, ისე თვისება, რომელიც რომელიმე საგანს ახასიათებს, მაგრამ არა აუცილებლად გარკვეულ ადგილსა და გარკვეულ დროს. აგრეთვე ის თვისებები, რომლებიც არ შედიან საგნის არსების შემადგენლობაში და რომელთა მიზეზები განუსაზღვრელია.

## წიგნი მეექვსე

### თავი პირველი

ბუნებისმეტყველება სწავლობს დამოუკიდებელ, მაგრამ არა უძრავ საგნებს, მათემატიკა კი — დამოუკიდებელსა და უძრავს. თუმცა არაა გარკვეული, არსებობენ თუ არა ასეთი მოვლენები. მათემატიკისა და ბუნებისმეტყველების გარდა, არსებობს აგრეთვე თეოლოგია, როგორც თეორიული მეცნიერება. მისი ობიექტი ღვთაებრივია, თუ ასეთი ობიექტები არსებობენ. თუ ბუნებრივი სუბსტანციის გარდა, სხვა სუბსტანცია არ არსებობს, მაშინ ბუნებისმეტყველება იქნება პირველი მეცნიერება. და თუ არსებობს რაღაც სხვა ობიექტები, მაშინ უნდა არსებობდეს მათი შემსწავლელი მეცნიერება, რომლის საქმე იქნება არსებულის, როგორც არსებულის, არსებისა და თვისებების კვლევა.

### თავი მეორე

შემთხვევითია ის, რაც არც აუცილებელია, არც მუდმივად და არც მეტწილად არსებული. მისი გამომწვევი მიზეზი არის მატერია. ყოველი მეცნიერება სწავლობს ან მარადიულს, ან მეტწილად არსებულს, ან აუცილებელს. შემთხვევითი კი არ აინტერესებს არც ერთ ჭეშმარიტ მეცნიერებას და მას მხოლოდ სოფისტიკა სწავლობს.



### თავი მესამე

ყოველ მოვლენას თავისი მიზეზი აქვს. ამ მიზეზს კიდევ სხვა მიზეზი, ამას სხვა და ასე შემდეგ. მაგრამ ეს პროცესი არ შეიძლება დაუსრულებელი იყოს და აუცილებელია ისეთი მიზეზის არსებობა, რომელსაც სხვა მიზეზი არ ექნება. ასევე არ შეიძლება დაუსრულებელი იყოს შედეგთა მწკრივი, არამედ სადღაც მივადგებით მომენტს „ახლა“, რომელიც შედეგთა მწკრივში უკანასკნელია.

### თავი მეოთხე

ჭეშმარიტება მდგომარეობს ჩვენი აზრის სინამდვილესთან შედარებაში, ე. ი. ჭეშმარიტება გვაქვს მაშინ, თუ შეკავშირებულს სინამდვილეში ვაკავშირებთ აზროვნებაშიც, დაშორებულს სინამდვილეში, ვაშორებთ აზროვნებაშიც და პირიქით. ამრიგად, ჭეშმარიტება და სიცრუე ისევე, როგორც აზრთა შეკავშირება და დაცილება, არსებობს აზროვნებაში და არა სინამდვილეში. ხოლო საგანი და მისი თვისებები კი არსებობენ სინამდვილეში და არა ჩვენს აზროვნებაში.

## წიგნი მეშვიდე

### თავი პირველი

პირველადი არის სუბსტანცია და ყოველივე სხვა კი მის შესახებ ითქმის, იქნება ეს რაოდენობა, თვისება თუ სხვა რომელიმე კატეგორია. ყველა სხვა დანარჩენი კატეგორია მაშინ ვიცით კარგად, თუ არსება ვიცით. არსება არის დამოუკიდებელი. ის პირველია, როგორც დროის, ისე ცნებისა და შემეცნების თვალსაზრისით.

1. **τὸ τί ἐστι** და **τόδε τι** სიტყვა-სიტყვით „რად ყოფნა“ და „რაიმედ ყოფნა“, რაც საგანს ან მის არსებას გამოხატავს. ეს ტერმინები ჩვენ გადმოვეცით სიტყვით „საგანი“.

2. **τρίπηχυ, τρία** სამი, **πῆχυς** წინამხარი, იდაყვი, წყრთა—ზომის ერთეული ძველ საბერძნეთში. სამი წყრთა უდრიდა დაახლოებით 1,4 მეტრს.

3. ტერმინით „სუბსტანცია“ ჩვენ ყველგან გადმოვეცით სიტყვა ἡ οὐσία.

4. ნაგულისხმევია საგანი, როგორც ასეთი და არა რაიმე განსაზღვრულობა.

### თავი მეორე

სუბსტანციას სხეულებრივი საგნები წარმოადგენენ. წინამორბედი მოაზროვნეები კი შეგრძნებადი სუბსტანციების გარდა უშვებდნენ სხვა სახის სუბსტანციებსაც, ზოგი იდეის სახით, ზოგი მათემატიკური მოვლენებისა და ზოგიც გეომეტრიული მოვლენების სახით. ამიტომ საკვლევია, არის თუ არა ყოველივე ეს დამოუკიდებლად არსებული სუბსტანცია.

### თავი მესამე

სუბსტანცია ნიშნავს კონკრეტულ საგანს, ზოგადს, გვარეობით ცნებას, სუბსტრატს, რომელიც არ ითქმის სხვაზე, არამედ ყოველი სხვა ითქმის მასზე. მატერია არ შეიძლება იყოს სუბსტანცია, რადგან ის მხოლოდ შესაძლებლობაა და დამოუკიდებლად არ არსებობს. ამავე მიზეზით სუბსტანცია არ არის რაოდენობა, რიცხვი, ან გეომეტრიული ფიგურა, რაც სუბსტანციას ახასიათებს. ამიტომ სუბსტან-

ცია უფრო მეტად შეგრძნებად მოვლენებს შორის არის საძიებელი. კვლევის მეთოდთა შორის ყველაზე უფრო მისაღებია მეთოდი, რომელიც მიემართება ერთისათვის ცნობილიდან და ნაკლებ ცნობილიდან საყოველთაოდ ცნობილისა და კარგად ცნობილისკენ. თუმცა სავსებით დამაკმაყოფილებელი არც ეს მეთოდი შეიძლება იყოს.

1. არისტოტელე აქ გადმოსცემს თავის ცნობილ მოძღვრებას იმის შესახებ, რომ არსებობს ორი საწყისი: ფორმა და მატერია. საგნები კი მათ ერთიანობას წარმოადგენენ და ამ საწყისებიდან არიან წარმოებული. ფორმა წინ უსწრებს როგორც მატერიას, ისე იმას, რაც ფორმისა და მატერიის შეერთებით არის წარმოშობილი, ე. ი. საგანს.

### თ ა ვ ი   მ ე ო თ ხ ე

საგნის არსება არის ის, რასაც წარმოადგენს საგანი თავისთავად. არსება არის რაღაც პირველადი, რაც სხვაზე არ ითქმის. ცნება და განსაზღვრება გამოხატავს მხოლოდ არსებას და პირველ რიგში სუბსტანციის არსებას. თუმცა იგი შეიძლება ჰქონდეთ სხვა კატეგორიებსაც, მაგრამ არა პირდაპირი, არამედ გადატანითი მნიშვნელობით.

1. არისტოტელე აქ გამოთქვამს წინამორბედ თავში გამოთქმულის საწინააღმდეგო შეხედულებას, რადგან თუ იქ სუბსტანციად აღიარებული იყო მხოლოდ შეგრძნებადი მოვლენები, აქ ზოგადი ცნება.

2. სიმარტივეში იგულისხმება ზოგადობა, ე. ი. რაც უფრო ზოგადია ცნება, მით ნაკლები ნიშნების შემცველია ის და მით უფრო ზუსტია. ამრიგად, სიზუსტე მატულობს ზოგადობასთან ერთად.

3. **Περὶ ἕκαστον** კუბიცკისთან ეს ტერმინი თარგმნილია „თვითეული საგნის" მნიშვნელობით. ჩვენ კი ის გადმოვეცით „არსებობის სხვა სახეებით" და მართლაც, აქედან დაწყებული მსჯელობა ეხება უფრო მეტად არსებობის სხვა კატეგორიებს, ვიდრე სუბსტანციებს.

4. **ὁμωνύμως** ჰომონიმები, მოვლენები, რომლებსაც საერთო აქვთ მხოლოდ სახელი, სიტყვა და არა შინაარსი.

5. იგულისხმება ნიშნების მიმატება-დაკლებით ცნებების მოცულობის გაფართოვება-შემჭიდროვების ცნობილი ლოგიკური ოპერაცია.

### თ ა ვ ი   მ ე ხ უ თ ე

საგნის შემთხვევითი თვისებები შეიძლება დაშორდეს საგანს, არსებითი კი არა. არსებას გამოხატავს ყოველთვის ერთი ცნება, თვისებები კი საჭიროებს ახალი ცნებების დამატებას, რადგან ყოველი ახალი სახე ახალ ცნებასა და ტერმინს მოითხოვს. სახე არის გვარი სახეობით ნიშანთან ერთად.

### თ ა ვ ი   მ ე ე ქ ვ ს ე

საგანი და მისი არსება ერთი და იგივეა, მაგრამ ერთი და იგივე არაა საგანი და მისი შემთხვევითი თვისება. არსება რომ საგნისგან დამოუკიდებელი ყოფილიყო, მაშინ საგანი შეუცნობელი იქნებოდა, გარდა ამისა წარმოიშვებოდა „მესამე ადამიანი", ანუ პროცესის დაუსრულებლობა. საგნისა და მისი არსების იგივეობა განსაკუთრებით აუცილებელია კონკრეტულ საგნებში, სადაც საგანსა და არსებას ცნებაც იგივეობრივი აქვთ.



1. აქ კითხვა ეხება შემთხვევითი ნიშნის არსებასთან და მერე შემთხვევით ნიშანთან მიმართებას. შემთხვევითი ნიშანი რომ არსებასთან იგივეობრივი ყოფილიყო, მაშინ „ადამიანი" და „თეთრი ადამიანი" იგივე იქნებოდა, მეორე მხრივ, ერთი და იგივე იქნებოდა „თეთრი ადამიანი" და „განათლებული ადამიანი", რაც აბსურდია, მაშასადამე, არსება და შემთხვევითი თვისებები იგივეობრივი არ არიან, როგორც არაა იგივეობრივი ორი შემთხვევითი თვისება.

2. არისტოტელე, მართალია, პირდაპირ არ ამბობს, მაგრამ სინამდვილეში აქ ებრძვის პლატონის დებულებას საგნისა და მისი არსების არაიგივეობის შესახებ.

3. იდეის, ანუ საგნის არსების საგნისაგან დამოუკიდებელი არსებობის შემთხვევაში იდეა აღარ იქნება იგივეობრივი საგანთან.

4. არისტოტელე განაგრძობს კრიტიკას პლატონის დებულებისა იდეების საგნებისაგან დამოუკიდებელი არსებობის შესახებ. და საგნების არსებობა იდეების გარეშე მას სრულიად შესაძლებლად მიაჩნია.

5. არისტოტელე იცავს აზრს საგნისა და მისი არსების იგივეობის შესახებ. უფრო ადრე კი უარყოფდა საგნისა და მისი შემთხვევითი თვისების იგივეობის შესაძლებლობას.

6. არისტოტელემ საგნისა და მისი არსების იგივეობის დებულებას დაუმატა დებულება საგნისა და მისი არსების გამომხატველი ცნების იგივეობის შესახებ.

7. აქ წამოყენებულია არისტოტელეს ცნობილი არგუმენტი „მესამე ადამიანის" შესახებ, რომლის მიხედვით, თუ ორიანი და მისი არსება სხვადასხვაა, და სხვაა მათი ცნება, მაშინ საჭირო გახდება რაღაც მესამე, რომელიც გააერთიანებდა მათ. შემდეგ კიდევ რაღაც მეოთხე, მესამისა და პირველ ორთა გამაერთიანებელი და ა. შ. უსასრულოდ.

### თ ა ვ ი   მ ე შ ვ ი დ ე

წარმოშობა სამგვარია: ბუნებრივი, ხელოვნური, შემთხვევითი. იმ მატერიას, რისგანაც არის წარმოქმნილი საგანი, პირდაპირ კი არ ვასახელებთ, არამედ წარმოებული სახელით. მაგალითად, ქანდაკებაზე არ ვამბობთ „ქვა", არამედ „ქვისა" ხელოვნურად წარმოქმნილ საგნებს უსწრებს ფორმა, ხოლო ბუნებრივად წარმოშობილთ—მატერია. მაგალითად, სახლს წინ უსწრებს სახლის ფორმა, რომელიც არსებობს მშენებლის თავში. სახლის მშენებლობა იწყება ამ ფორმის მთლიანად გააზრების შემდეგ. ამრიგად, აუცილებელია, რომ ყოველ წარმოშობილ მოვლენას უსწრებდეს მისი რაიმე ნაწილი.

1. **ταὐτομάτου**-ს აქვს როგორც „შემთხვევითის", ისე „თავისთავადის" მნიშვნელობა. ეს ტერმინი ჩვენ არ ვთარგმნეთ, როგორც „თავისთავადი", რადგან ქვემოთ „შემთხვევითი" გადმოცემულია ტერმინით ἀπὸ τύχης.

2. აქ ყველგან ნაგულისხმევია წარმოშობა იმ ფორმიდან, ანუ იდეიდან, რომელიც ადამიანის სულში არსებობს და რომელიც შემდეგ ხორციელდება. წარმოშობა ყოველთვის ხორციელდება რაიმედან რაიმეს ზემოქმედებით და იქცევა რაიმედ. ბუნებრივი საგნების წარმოშობა ხდება მატერიიდან ბუნებრივივე საგნების ზემოქმედებით. საგნები, რომლებიც შეიცავენ მატერიას, შეიძლება არსებობდნენ და შეიძლება არა. ყოველი საგანი წარმოშობს იმავე სახის საგანს. მაგალითად, ადამიანი ადამიანს ბადებს.

3. **ἡ ὁμαλότης** გადმოვეცით სიტყვით „ზომიერება", რაც კუბიცკის თარგმნილი აქვს სიტყვით **равномерность**. ჩვენი აზრით, **ἡ ὁμαλότης** უნდა

ნიშნავდეს ძველი ბერძნებისათვის კარგად ცნობილ „ზომიერებას“, ე. ი. ფორმულას „არაფერი უზომოდ“, რაც ადამიანებს მოუწოდებდა ყოველივეს ზომიერი და გონივრული გამოყენებისაკენ, და რაც ჯანმრთელობისა და კეთილდღეობის საწინდარი იყო. პირიქით, ზომას გადაცილება, მათი აზრით, ღუპავდა ადამიანს.

## თავი მერვე

წარმოშობა ნიშნავს რაიმესაგან რაიმეს რაღაცის ზემოქმედებით რაიმედ გარდაქცევას. ყოველივეს წარმოშობა შეიძლება, გარდა ფორმისა და მატერიისა, რადგან ამ შემთხვევაში წარმოშობისა და გაქრობის პროცესი დაუსრულებელი იქნებოდა. ფორმისა და მატერიისაგან წარმოშობილი კონკრეტული საგნების გარდა,სხვა არაფერი დამოუკიდებელი არ არსებობს იდეების სახით, რომელთა არსებობის აზრს იცავდნენ იდეების მოძღვრების მომხრენი. პლატონისა და მისი მომხრეებისაგან განსხვავებით, არისტოტელე საგანთა წარმოშობის მიზეზს თვით საგნებშივე ეძებს. მართალია, წარმოშობილი გავს წარმომშობს სახით, მაგრამ მასთან იგივეობრივი არ არის.

1. არისტოტელე ილაშქრებს წარმოშობის პროცესის დაუსრულებლობის წინაალმდეგ და მას საზღვარს უდებს ფორმისა და მატერიის სახით, რაც მას მარადიულად და წარმოუქმნელად მიაჩნდა.

2. ე. ი. არ წარმოიშვება ფორმა და მატერია, არამედ მხოლოდ მათგან შედგენილი მთელი.

3. კითხვა ეხება იმას, რომ შეიძლება, თუ არა, რომ კონკრეტული საგნებისაგან დამოუკიდებლად სხვა კონკრეტული დამოუკიდებელი საგნების, ე. ი. იდეების არსებობა, რაზეც უარყოფითი პასუხია გაცემული.

4. კვლავ ნაგულისხმევია იდეები და უარყოფილია მათი საგნებისაგან დამოუკიდებელი არსებობა.

5. აკრიტიკებს პლატონის მოძღვრებას იდეებზე და ამტკიცებს, რომ ისინი, როგორც დამოუკიდებელნი, არ არიან საგნების წარმოშობის მიზეზნი, ამიტომ ისინი საგნებშივე უნდა არსებობდნენ.

## თავი მეცხრე

ყოველი საგანი იმავე სახის საგანს წარმოშობს. მაგალითად, ადამიანი ბადებს ადამიანს. ხელოვნური წარმოშობის დროს კი ფორმა წინ უსწრებს კონკრეტულ საგანს, მაგალითად, სახლის იდეა მშენებელის თავში წინ უსწრებს კონკრეტულ სახლს. ბუნებრივი საგნების წარმოშობისას კი საგნის ფორმა შესაძლებლობის სახით არსებობს თესლში. წარმოიშვება არა რომელიმე კატეგორია, ან ფორმა და მატერია, არამედ საგანი. მაგალითად, არა არსება ადამიანისა, არამედ კონკრეტული ადამიანი, არა თვისება ან რაოდენობა, არამედ კონკრეტული თვისების, ან რაოდენობის მქონე საგანი.

საგანი უნდა დასახელებულ იქნას ფორმისა და არა მატერიის მიხედვით. მაგალითად, სოკრატეს ქანდაკებაზე შეიძლება ითქვას, რომ ეს სოკრატეა, მაგრამ ვერ ვიტყვით რომ ეს ხეა.

## თავი მეათე

ცნება ზოგჯერ შეიცავს ნაწილთა ცნებას, ზოგჯერ კი არა. მაგალითად, წრის ცნება არ შეიცავს თავისი მონაკვეთების ცნებას, მარცვალი კი შეიცავს, რადგან საგანი განისაზღვრება ფორმით და ცნებაში მხოლოდ ფორმის ნაწილები შეიძლება



იქნას მოცემული სწორედ ამიტომ არ მოხვდა წრის ნაწილები, როგორც მატერიალური ნაწილები, წრის ცნებაში, მარცვლის ნაწილები კი მოხვდა. რადგან საგნის მატერიალური ნაწილები დამოკიდებული არიან ფორმისაგან, ამიტომ ფორმის ნაწილები წინ უსწრებენ მთელის ცნებას, მატერიისა კი მას მოსდევენ. რადგან ნაწილების ცნება დამოკიდებულია მთელისაგან, ამიტომ მთელის, როგორც დამოუკიდებელის, ცნება უსწრებს ნაწილებისას. არის გამონაკლისები, ზოგი მატერიალური ნაწილი შეიძლება შევიდეს ცნების შემადგენლობაში, თუ ის არსების შემადგენლობაშიც შედის, ხოლო ზოგი ფორმალური ნაწილი კი არ მოხვდეს მასში, თუ ის მატერიას უახლოვდება თავისი მნიშვნელობით. საგნის დაშლა მის მოსპობას უდრის, ამიტომ ის საგნები, რომლებიც იშლებიან ფორმად და მატერიად, ისპობიან კიდეც და პირიქით, არ იშლებიან არამატერიალური მოვლენები. უდიდესი მნიშვნელობა ენიჭება საგნის ფორმას, რადგან ფორმა იგივე საგანია და საგნის არსება.

1. მიუხედავად იმისა, რომ არისტოტელე ერთნაირად უარყოფს ფორმისა და მატერიის საგნებისაგან დამოუკიდებელ არსებობას, ფორმას მატერიასთან და საგანთან შედარებით მაინც პირველადად და უკეთესად თვლის. მის ნაწილებს კი ცნების ნაწილებად მიიჩნევს, წინაალმდეგ მატერიის ნაწილებისა, რომლებიც ცნებაში არ შედიან.

2. თუ ის მთელი საგანია, ე. ი. შემდგარი ფორმისა და მატერიისაგან, მაშინ მისი ცნებაც რთული, ანუ შედგენილი იქნება.

3. არისტოტელე, ერთი მხრივ, ამტკიცებს ფორმისა და ცნების პირველადობასა და უპირატესობას, მატერიასთან შედარებით, მეორე მხრივ, საგნის არსების ასეთსავე მიმართებას სხეულთან. ამრიგად, არისტოტელე, რომელიც ყველგან და ყოველთვის ცდილობდა განთავისუფლებულიყო პლატონის გავლენისაგან, ამ საკითხში ისევ მისი გავლენის ქვეშ დარჩა, აღიარა რა მთელი საგნის და მატერიის დაშლადობა, განსხვავებით ფორმისა და სულისაგან.

## თავი მეთერთმეტე

კონკრეტული საგნის ცნება მაშინ იქნება ნათელი, როდესაც მატერიისა და ფორმის ნაწილები გაირკვევა. მატერია კი ხან სცილდება ფორმას, ხან კი არა. მიუხედავად ამისა, მატერია არასოდეს არაა საგნის არსება. არისტოტელე აღნიშნავს, რომ მათემატიკური მოვლენების, როგორც საგანთა არსებების, გარეთ გამოტანა არ ამარტივებს საქმეს, რადგან გაუგებარია, თუ საგნებს გარეთ მყოფი არსება როგორღა აერთიანებს კონკრეტული საგნების სიმრავლეს. საგანთა გარეთ მყოფი სუბსტანციის არსებობის საკითხის განხილვას კი არისტოტელე გვპირდება ქვემოთ. პირველად სუბსტანციებში, ე. ი. ისეთ საგნებში, რომელიც არც სხვაზე ითქმის და არც სხვაში არსებობს, არსება იგივეა საგანთან.

1. იგულისხმება მატერიისა და ფორმისაგან შემდგარი საგანი.

2. საგნის არსება შეიძლება გამოვლინდეს სხვადასხვა მატერიაში, როგორც წრე სპილენძში, ქვაში ან ხეში, მაგრამ ის მაინც წრედ რჩება. ე. ი. საგნის მატერიალური მხარე საგნის ჩამოცილებადი ნაწილია და მისი ჩამოცილებით საგანი არ წყვეტს არსებობას, ფორმის ჩამოცილებით კი ისპობა საგანი, რადგან ფორმა საგნის არსებაა.

3. არისტოტელე აქ მიზნად ისახავს პითაგორელთა მოძღვრების კრიტიკას.

4. ფორმაზე დაყვანა.

5. ნაგულისხმევია თეეტეტის ამხანაგი და თანატოლი, სოკრატეს წრის წევრი.

6. არისტოტელეს მხედველობაში აქვს პითაგორელების მოძღვრება, რომლის მიხედვით, შეგრძნებადი მოვლენებისაგან დამოუკიდებლად, არსებობენ მათემატიკური მოვლენები და პლატონის მოძღვრება, რომლის მიხედვით, საგნებს გარდა, არსებობენ იდეები. ამ მოძღვრებათა შესახებ არისტოტელე ცოტა ქვემოთ მსჯელობს.

### თავი მეთორმეტე

არისტოტელე განიხილავს განსაზღვრების საკითხს, აღნიშნავს რა, რომ ის ეხება არსებას და ცნებით არის გამოხატული. განსაზღვრება მიიღება გვარის სახესხვაობასთან დაკავშირებით. გვარი, ჩვეულებრივად, ერთია, ხოლო მასთან დაკავშირებული სახესხვაობანი კი ბევრი, რადგან გვარს უკავშირდება არა მარტო სახეები, არამედ სახეთა სახეებიც. და ასე მანამ, სანამ არ მივაღწევდეთ დაუყოფელ სახეს, რომელიც არსება და ფორმაა.

### თავი მეცამეტე

კვლავ განხილულია ზოგადისა და კონკრეტულის ურთიერთობის საკითხი. უარყოფილია ზოგადის კონკრეტულისაგან დამოუკიდებელი არსებობა, აგრეთვე ზოგადის კონკრეტულობა. ამ მიზნით დასახელებულია მათ შორის განმასხვავებელი რიგი ნიშნებისა:

ა. ყოველ საგანს აქვს თავისი არსება, ზოგადი კი საერთოა ბევრისთვის.

ბ. სუბსტანცია არ ითქმის სხვაზე, ზოგადი კი ყოველთვის სხვაზე ითქმის.

გ. სუბსტანცია პირველადია, ზოგადი კი დამოკიდებული კონკრეტული საგნისაგან და მის შემდეგ არსებული.

ზოგადის სუბსტანციალობის დაშვების შემთხვევაში ვიღებთ შემდეგ შეუსაბამო შედეგებს:

ა. ერთ კონკრეტულ საგანში იარსებებს რამოდენიმე კონკრეტული საგანი, რაც შეუძლებელია, რადგან ორი რეალურად არსებული საგანი ვერასოდეს ვერ შექმნის ერთ საგანს.

ბ. ვიღებთ პროცესის დაუსრულებლობას, ანუ „მესამე ადამიანს“.

გ. ზოგადი რომ ყველას არსება ყოფილიყო, მისი სუბსტანციალობის შემთხვევაში ყოველივე მასთან გაერთიანდებოდა.

დ. ზოგადი საგნისაგან დამოუკიდებელ მიზეზად რომ მიგვეღო, მაშინ არასუბსტანცია და თვისება სუბსტანციაზე ადრე იქნებოდა, რაც დაუშვებელია და შეუძლებელი.

ე. მაგრამ, თუ სუბსტანცია არაა ზოგადი და არც საგანი შედგება რეალური სუბსტანციებისაგან, მაშინ ყველა სუბსტანცია მარტივი იქნება და არც ერთ სუბსტანციას არ ექნება ცნება. მაშ კვლავ საკვლევია, თუ რაა ზოგადი და რასა აქვს ცნება და განსაზღვრება.

### თავი მეთოთხმეტე

არისტოტელე განაგრძობს იმ შეუსაბამო შედეგების ჩვენებას, რაც გამომდინარეობს ზოგადის დამოუკიდებელი არსებობის დაშვებიდან:

ა. თუ იდეა საგანთა არსებაა, ის მათგან დამოუკიდებელი ვერ იქნება. და თუ მათგან დამოუკიდებელია, მაშინ დამოუკიდებელი იქნება მისი შემადგენელი ნაწილებიც.



ბ. თუ ის ერთმანეთის საწინააღმდეგო თვისებებში მონაწილეობს, მაშინ ერთსა და იმავე საგანს ერთდროულად საწინააღმდეგო თვისებები ექნება, რაც არისტოტელეს, საერთოდ, დაუშვებლად მიაჩნია.

გ. უაზრობაა იდეის მონაწილეობა საწინააღმდეგო თვისებებში შერევით, ან შეხებით.

დ. თუ იდეა ყოველ კონკრეტულ შემთხვევაში არის სხვა, მაშინ იმათი რიცხვი, რომელთაც არსებად აქვთ იდეა, განუსაზღვრელი იქნება. განუსაზღვრელი იქნება ცხოველიც თავისთავად.

ე. კონკრეტული საგნები შემდგარი იქნებოდნენ იდეებისაგან, რაც მას შეუძლებლად მიაჩნია. ყოველივე ამის საფუძველზე დაასკვნის, რომ იდეები არ უნდა არსებობდნენ იმ სახით, როგორც უშვებენ მათ იდეებზე მოძღვრების მომხრენი.

### თავი მეთხუთმეტე

ცნება მარადიულია, ისპობა მთელი, ე. ი. საგანი, რომლის შემადგენლობაში შედის მატერია. ამავე მიზეზით არ არსებობს კონკრეტული საგნის განსაზღვრება, არ შეარც ცნება, არც ცოდნა და არც მტკიცება, არამედ მხოლოდ შეხედულება. იძლება არც იდეის განსაზღვრება იმავე მიზეზით, სახელდობრ, იმიტომ, რომ ის, იდეების მომხრეთა აზრით, ისევე კონკრეტულია, როგორც ცალკე აღებული საგანი.

### თავი მეთექვსმეტე

სუბსტანციები არ არიან ცხოველთა ნაწილები, ან ელემენტები, რომლებიც არსებობენ მხოლოდ შესაძლებლობაში და არა რეალურად. ზოგადიც, რომელიც ახასიათებს ბევრს და ბევრში იმყოფება, დამოუკიდებლად არ არსებობს. არსება კი ერთისათვის არის დამახასიათებელი. არსება არაა არც იდეა, რომელიც სხვა არა არის რა, თუ არა შეგრძნებადი მოვლენები, რომლებსაც დაუმატეს სიტყვა „თავის თავად“.

### თავი მეჩვიდმეტე

არისტოტელე ასხვავებს კვლევის სწორ მეთოდს არასწორისაგან. სწორი კვლევისას უნდა განისაზღვროს საგნის მიზეზი და არა ის, რომ ეს საგანი არის ეს საგანი და არა სხვა რამ. საგნის მიზეზის ძიება კი საგნის არსების კვლევას ნიშნავს, როდესაც ვეძიებთ არა საგნის შემადგენელ ელემენტებს, არამედ იმის მიზეზს, თუ რატომ წარმოიშვა ამ ელემენტთაგან ეს საგანი და არა სხვა რამ. რადგან საგანი არაა შემადგენელი ელემენტების მექანიკური ჯამი, არამედ კიდევ რაღაც სხვა და ეს სხვა არის სწორედ საგნის არსება. სწორი კვლევის შემთხვევაში გასარკვევია აგრეთვე საგნის მიზანი და მამოძრავებელი.

1. μουσικός ნიშნავს, როგორც, საერთოდ, განათლებულს, ისე მუსიკათმცოდნეს. კუბიცკი მას თარგმნის „მუსიკოსად“. მაგრამ ჩვენი აზრით, უფრო მიზანშეწონილია ამ სიტყვის „განათლებულად“ გადმოცემა. არისტოტელე ასე ხშირად იხსენიებდა ხოლმე სოკრატეს და ცხადია, ამ ეპითეტში გულისხმობდა სოკრატეს განათლებას, საერთოდ და არა მის მუსიკალურ განათლებას მხოლოდ.

## წიგნი მერვე

### თავი პირველი

სუბსტანციებად უნდა მიჩნეულ იქნას გრძნობადი საგნები: მცენარეები, ცხოველები; ბუნებრივი ელემენტები: მიწა, წყალი, ცეცხლი, ცა და მისი ნაწილები. თუმცა ზოგიერთის აზრით, სუბსტანციებია აგრეთვე იდეები და მათემატიკური მოვლენები. თუ არსება სუბსტანციაა, რომლის ცნება არის განსაზღვრება, მაშინ უნდა დადგენილ იქნას ცნებისა და განსაზღვრების ნაწილების მიმართება არსების ნაწილებთან, სახელდობრ, არიან ისინი ერთმანეთთან იგივეობრივი, თუ არა.

გრძნობადი საგნები შედგებიან მატერიისა და ფორმისაგან. მატერია მხოლოდ შესაძლებლობაა ამა თუ იმ კონკრეტული საგნებისა, ასევეა ფორმაც. დამოუკიდებელია მხოლოდ კონკრეტული საგანი, რომელიც ექვემდებარება ქმნადობისა და წარმავალობის პროცესს. მაგრამ ყოველ ცვალებად საგანს აქვს თავისი უცვლელი ნაწილი სუბსტრატის და ფორმის სახით.

1. ὁ οὐρανός ნიშნავს, როგორც ცას, ისე სამყაროს. კუბიცკის საჭიროდ მიაჩნია ამ სიტყვის თარგმნა „სამყაროდ“. ჩვენი აზრით, აქ უფრო ცა და მისი ნაწილებია ნაგულისხმევი, წინააღმდეგ შემთხვევაში აქ ტავტოლოგია გვექნებოდა, რადგან ამის წინ ჩამოთვლილი ნაწილები სამყაროს ელემენტები არიან.

2. τῶν εἰδῶν შეიძლება გაგებულ იქნას სახეებადაც და იდეებადაც. ამ კონტექსტში ის სახეებს ნიშნავს და გვართან კავშირშია ნახმარი.

3. ფორმა, როგორც კონკრეტული საგანი, მხოლოდ აზროვნებაშია დამოუკიდებელი, ე. ი. არისტოტელე აქაც ლაპარაკობს სამ ნაწილზე: საგანსა, მის მატერიასა და ფორმაზე.

### თავი მეორე

საჭიროა იმის გარკვევა, თუ რას წარმოადგენს გრძნობადი სუბსტანცია. მისაღებია დემოკრიტეს თვალსაზრისი, რომელიც სხეულის საფუძველში მყოფ სუბსტრატს — მატერიას, ასხვავებდა ნაწილაკების ფორმით, მდებარეობით და წესრიგით. ამას უნდა დაემატოს განსხვავება დროში თანმიმდევრობის მიხედვით (სადილი და საუზმე), შეგრძნებადი თვისებებით განსხვავება (მკვრივი, რბილი და სხვა), ამ თვისებათა ხარისხობრივი განსხვავება (მათი მეტ-ნაკლებობა, სიხშირე-იშვიათობა და სხვ.). ყოველი საგანი შესაძლებლობაში არის მატერია, მაგალითად, სახლი შესაძლებლობაში არის აგურები, ხე და სხვ. საგანი რეალურად კი ფორმისა და მატერიის კავშირია, რომლის განსაზღვრება ორივე მხარის განსაზღვრება იქნება, როგორც ფორმის, ისე მატერიისა. მხოლოდ ნაწილების განსაზღვრება კი მატერიის განსაზღვრებაა.

### თავი მესამე

უნდა გაირკვეს საკითხი იმის შესახებ, რომ ცნება მხოლოდ ფორმას გამოხატავს, თუ მთელ საგანს, მაგალითად, ცნება „ადამიანისა“, „სულისა“ ან „სისხლის“. სული და სულის არსება ემთხვევა ერთმანეთს, ხოლო ადამიანი და ადამიანის არსება კი არა. არისტოტელე ამ საკითხს აქ ღიად ტოვებს.

საგანი არაა მხოლოდ სინთეზი იმ ელემენტებისა, რომელთაგანაც ის შედგება, მაგალითად, „ადამიანი“ არის არა მარტო „ცხოველი“ და „ორფეხი“, არამედ კიდევ სხვა რაღაც და ის სხვა რაღაც არის მისი არსება და ფორმა, რომელიც მარადიულია, თუმცა დამოუკიდებელი არაა, არამედ თვით კონკრეტულ საგანშივე არსებული. საგანი არ განისაზღვრება, განისაზღვრება მისი არსება. არსება მხოლოდ ფორმა კი არაა, არამედ არსებობს მატერიასთან ერთად და მასთან კავშირში. მას არ ახასიათებს მეტ-ნაკლებობა, რადგან მისთვის რაიმეს გამოკლება, ან მიმატება მის სხვად გარდაქმნას ნიშნავს.



1. „სივრცეში არსებულ ორიანში“ არისტოტელეს ნაგულისხმევი აქვს ხაზი, სივრცეში არსებულ ერთიანში—წერტილი. ხაზი იმიტომ გამოხატავს ორიანს, რომ სივრცეში მისი განვრცობა შესაძლებელია ორი მიმართულებით.

2. არისტოტელეს აზრით, საგანი არაა მისი შემადგენელი ელემენტების მექანიკური გროვა, არამედ კიდევ სხვა რაღაც, რაც საგნის არსებაა. არსება მატერიასთან არის დაკავშირებული, მაგრამ არამატერიალურია.

3. არისტოტელე უარყოფდა მარადიულ არსებათა საგანთაგან დამოუკიდებელ არსებობას, მაგრამ ასეთ მოვლენებს ის ეძებდა თვით საგნებშივე მათი არსების სახით.

4. არისტოტელე ამტკიცებს ფორმის მარადიულობას, წინააღმდეგ კონკრეტული საგნის წარმავალობისა.

5. კუბიცკის გაგებით, არისტოტელე ეთანხმება ანტისთენეს თვალსაზრისს საგანთა არსების, ანუ ზოგადის განუსაზღვრელობის შესახებ. ჩვენი აზრით, შეუძლებელია არისტოტელეს გაეზიარებია ეს თვალსაზრისი. სინამდვილეში აქ ლაპარაკია საგნების, როგორც კონკრეტულთა, განუსაზღვრელობაზე და ანტისთენეს ამ თვალსაზრისს არისტოტელე ეთანხმება.

### თავი მეოთხე

ყოველივე წარმოიშვება ელემენტებისაგან, რომელნიც ამ საგნის მატერიას წარმოადგენენ. ერთი და იმავე მატერიიდან შეიძლება წარმოიშვას სხვადასხვა საგანი, თუ სხვადასხვაა მამოძრავებელი მიზეზი, ანდა პირიქით, ერთი და იგივე საგანი მივიღოთ სხვადასხვა მატერიიდან. ოღონდ ამ შემთხვევაში მამოძრავებელი მიზეზი და ხელოვნება სხვადასხვა უნდა იყოს. საგნის წარმომშობი მიზეზი შეიძლება იყოს მამოძრავებელი, მატერიალური და ფორმალური. ფორმალური მიზეზი არის საგნის არსება და მიზანიც. თუ ბუნებრივი საგნები სუბსტანციები არ არიან, მატერია არა აქვთ და სუბსტრატის როლს მათში მათივე არსება ასრულებს.

1. არისტოტელე ასხვავებს საგნის სამ მიზეზს: მატერიალურს, ფორმალურს და მამოძრავებელს. ამ უკანასკნელში გულისხმობს ხელოვანს, როგორც შემოქმედს, ფორმასა და ზოგჯერ რაიმე კონკრეტულ მოვლენასაც, მაგალითად, თესლს.

2. დასახელებულ მიზეზთაგან არისტოტელე უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებს ფორმალურ მიზეზს, ანუ ფორმას.

### თავი მეხუთე

ზოგი მოვლენა არსებობს და არც არსებობს წარმოშობისა და მოსპობის გარეშე. ასეთია ფორმები. წარმოშობა-მოსპობის პროცესს ექვემდებარება მხოლოდ მატერიალური მოვლენები. დაპირისპირებული მოვლენები, რომლებიც ერთიმეორისაგან წარმოიშვებიან და ერთიმეორეში გადადიან, ერთიმეორის შესაძლებლობას წარმოადგენენ და მოსპობის შემდეგ უბრუნდებიან პირველ მატერიას, საიდანაც სხვა მოვლენა იშვება.

1. არსებობის და არარსებობის უნარი წარმოშობა-მოსპობის გარეშე ახასიათებთ ფორმალურ მოვლენებს, ფორმებს საერთოდ. ფორმა შეიძლება იყოს, ან არ იყოს საგანში ისე, რომ არ მოისპოს და არ წარმოიშვას. ის მარადიულია, თუმცა ყოველთვის არ არის მოცემული ამა თუ იმ საგანში, თუნდაც ამ საგნის წარმავლობის და მატერიალობის გამო.

2. არისტოტელე აქ ეჭვობს წერტილების, როგორც გეომეტრიული სიდიდეების, რეალურ არსებობაში და არა საერთოდ, წერტილების არსებობაში. „მეტაფიზიკის“ სხვა ადგილას ის გამოთქვამდა ეჭვს სხვა გეომეტრიული სიდიდეების რეალურ არსებობაზე.

3. გოლკეს ინტერპრეტაციით, მატერია არა აქვთ იმ საგნებს, რომლებიც ერთმანეთს უპირისპირდებიან და ერთმანეთში გადადიან. მაშინ როდესაც ამ ადგილას არისტოტელე ამის საწინააღმდეგო მოსაზრებას გამოთქვამს სწორედ ასეთ საგანთა მატერიის არსებობის შესახებ.

4. არისტოტელესთან ცვალებადობა მატერიის დამახასიათებელი ნიშანია. ამიტომ უარყოფს ის ცვალებადობის არსებობას იქ, სადაც მატერია არაა, რადგან ფორმა, წინააღმდეგ მატერიისა, უცვლელია.

5. არისტოტელე აქ უნდა გადმოგვცემდეს პითაგორელთა და ორფეველთა სულის ღოღვის თეორიას, რომლის მიხედვით, მკვდრები ცოცხლებიდან იშვებიან და პირიქით. ეს თეორია უაღრესად გავრცელებული იყო ძველ საბერძნეთსა და აღმოსავლეთის ქვეყნებში: სპარსეთში, ინდოეთში, ბაბილონიასა და სხვაგან. საეჭვოა, რომ თვით არისტოტელე იზიარებდეს ამ თეორიას. მას ეს თეორია მოაქვს მხოლოდ იმის საილუსტრაციოდ, თუ როგორ წარმოიშვებიან დაპირისპირებული მოვლენები ერთმანეთისაგან.

### თ ა ვ ი მ ე ე ქ ვ ს ე

ყოველივე, რაც ნაწილებისაგან შედგება, ერთია ან შეხებით, ან წებოვანებით, ან სხვაგვარად. ნაწილებისაგან შემდგარ საგანთა გამაერთიანებელი მიზეზი შეიძლება გაირკვეს ფორმისა და მატერიის, შესაძლებლობისა და სინამდვილის კატეგორიების გარკვევის გზით. შესაძლებლობიდან სინამდვილეში გადასვლა ხდება შემოქმედი მიზეზით, თუ მას გააზრებადი, ან შეგრძნებადი მატერია აქვს. იქ კი, სადაც ასეთი მატერია არაა, ერთიანობის მიზეზი არსებაა და არა მისი ზიარება ერთიანობის, ან არსებობის გვართან. მით უმეტეს, რომ ამ თეორიის მომხრენი ვერ ხსნიან, თუ რას ნიშნავს გამოთქმა „ზიარება“. საგანთა ერთიანობის მიზეზი აუხსნელი დარჩათ არა მარტო იდეების მომხრეთ, არამედ ლიკოფრონსა და მის მიმდევრებსაც.

## წ ი გ ნ ი მ ე ც ხ რ ე

### თ ა ვ ი პ ი რ ვ ე ლ ი

მას შემდეგ, რაც განხილულ იქნა სუბსტანცია, საჭიროა სხვა კატეგორიების განხილვა და შესაძლებლობისა და სინამდვილის, აგრეთვე უნარის სხვადასხვა მნიშვნელობების დადგენა. უნარი არის ვნებითი ცვალებადობის საწყისი სხვაში, ან რამდენადაც თვითაა სხვა. ისაა აგრეთვე ცუდისკენ ცვალებადობის უგრძნობლობა. ყოველივე ეს კი მოქმედების უნარს ნიშნავს. რომელიმე მოქმედების უნარს ამ უნარის უქონლობა უპირისპირდება. ამ უნარის უქონლობასაც მრავალი მნიშვნე-



ლობა აქვს: 1. ესაა ბუნებრივი უნარის არქონება, მთლიანად, ან ნაწილობრივ, 2. იმ უნარის არქონება, რომელიც უნდა ჰქონდეს საგანს, 3. ბუნებრივი უნარის იძულებითი არქონება.

1. τῷ εἶναί πως ἢ μὴ εἶναι კუბიცკისთან ასეა თარგმნილი: носят ли они известную геометрическую форму, или не носят, ჩვენ თარგმანში კი ასეა: „რაიმე გარკვეული სახით არსებობა, ან არარსებობა“.

### თ ა ვ ი მ ე ო რ ე

არისტოტელე იზიარებს თავისი მრავალი წინამორბედი მოაზროვნის თვალსაზრისს იმის შესახებ, რომ განსჯაც და აზროვნებაც, ისევე როგორც სხვა ფსიქიური უნარი, დაკავშირებულია სულთან და მის თვისებას წარმოადგენს. განსჯასთან დაკავშირებულ უნარს შეუძლია ერთმანეთის საწინააღმდეგო შედეგების გამოწვევა. მაშინ, როდესაც უნარი, რომელიც არ უკავშირდება მას, მხოლოდ ერთგვაროვან შედეგს იწვევს. მაგალითად, მედიცინა იწვევს როგორც ჯანმრთელობას, ისე ავადმყოფობას, ეს ხომ განსჯასთან დაკავშირებული ხელოვნება და უნარია, ხოლო სითბო მხოლოდ გათბობას განაპირობებს. კარგი მოქმედების უნარი არის საერთოდ მოქმედების უნარიც და არა პირიქით.

1. ἡ γὰρ στέρησις ἡ πρώτη τὸ ἐναντίον ეს ადგილი კუბიცკის გადმოცემული აქვს ასე: „в самом деле бытие, противоположное <данному>, это— отсутствие <данного бытья> в основном смысле этого слова“ ჩვენთან კი ეს ადგილი ასე გამოიყურება: „არქონება (ἡ γὰρ στέρησις) არის წინააღმდეგობის პირველი სახე“ (ἡ πρώτη τον ἐναντίον).

2. არისტოტელე აქაც ავითარებს თავის ცნობილ დებულებას წინააღმდეგობათა ერთ მიმართებაში არსებობის შეუძლებლობის შესახებ.

### თ ა ვ ი მ ე ს ა მ ე

არისტოტელე აკრიტიკებს მეგარელთა შეხედულებას იმის შესახებ, რომ ადამიანს უნარი არა აქვს, თუ არ მოქმედებს და აქვს მაშინ, თუ მოქმედებს. არისტოტელე უარყოფს მეგარელთა შეხედულებას მისგან გამომდინარე მრავალი შეუსაბამო შედეგების ჩვენებით. მაგალითად, ამ შეხედულებიდან გამომდინარეობს, რომ თუ მშენებელი სახლს არ აშენებს, მას არც აშენების უნარი უნდა ჰქონდეს და პირიქით. ეს შედეგები იგივეა, რაც პროტაგორას თვალსაზრისიდან გამომდინარე, რომ საგანს თვისება არა აქვს, თუ მას ვინმე არ შეიგრძნობს. მეგარელთა თვალსაზრისის მიხედვით, ერთი და იგივე ადამიანი ერთი და იმავე დღის განმავლობაში რამოდენიმეჯერ უნდა იყოს ბრმა და არც იყოს. ეს შეცდომები მათს თვალსაზრისში არის შედეგი შესაძლებლობისა და სინამდვილის გაიგივებისა.

1. οὐ γὰρ δὴ τοῦ γε πράγματος φθαρέντος, ἀεί γὰρ ἔστιν, კუბიცკის მიხედვით: „только не уничтожение <созданного искусством> об'екта, — он ведь существует вечно“. ჩვენ ეს ადგილი ასე ვთარგმნეთ: „საგანი რომ ამრიგად არ მოსპობილიყო, ის მუდმივი იქნებოდა“. და ასე თარგმნა უფრო მიზანშეწონილად მიგვაჩნია, რადგან დედანში ცოტა ზემოთ საგანთა მოსპობის სხვადასხვა ფორმებზეა ლაპარაკი. მით უმეტეს, რომ შეუძლებელია არისტოტელეს ხელოვნური საგნების მარადიულობა ემტკიცებია.

2. ἀν μὴ αἰσθάνηται μηδ' ἐνεργῇ კუბიცკი ამ ადგილს ასე თარგმნის: „если оно не совершает акт восприятия в реальной действительности“, ჩვენი თარგმანის მიხედვით კი, ეს ადგილი ასეა გადმოცემული: „თუ არ შეიგრძნობდა, არც იმოქმედებდა“, რადგან ჩვენი აზრით, დედანში III პირის ორი ზმნაა: αἰσθὰνηται და ἐνεργῇ.

3. ἡ ἐνέργεια ნიშნავს, როგორც მოქმედებას, ისე სინამდვილეს.

## თავი მეოთხე

შესაძლებელი არ ნიშნავს იმას, რომ ის საერთოდ არ იარსებებს, თუმცა მან მართლაც, შეიძლება არ იარსებოს, არ განხორციელდეს. სულ სხვაა შეუძლებელი, რომელსაც არასოდეს არ შეუძლია განხორციელება. ამრიგად, საჭიროა განუხორციელებელი შესაძლებლობის საერთოდ შეუძლებელისაგან განსხვავება. მეგარელთა თვალსაზრისით კი შეუძლებელი არაფერი არაა. სწორი არაა აგრეთვე სიცრუისა და შეუძლებელის გაიგივება.

## თავი მეხუთე

უნართა შემდეგი სახეები არსებობს: თანდაყოლილი უნარი, ვარჯიშის შედეგად მიღებული, განსჯის შედეგი, განცდის უნარი და სხვ. უნარი გულისხმობს მოქმედს, მოქმედების გარკვეულ სახეს, ზემოქმედების ობიექტს, დროს, ადგილს და სხვა. ზოგი უნარი და მოქმედება გონივრულია, ზოგი კი არა. პირველი სახის მოქმედება ყოველთვის სულთან არის დაკავშირებული, მეორე არა. პირველი უნარი ყოველთვის მოქმედებას ნიშნავს, მეორე როგორც მოქმედებას, ისე განცდას.

1. „უნარის მქონეს“ ცნების დადგენის მიზნით, არისტოტელე საჭიროდ მიიჩნევს დროის, მიმართების, მოქმედებისა და ობიექტის გარდა, სხვა განსაზღვრებების დამატებას.

2. „პირველში“ ყველგან ნაგულისხმევია „განსჯით“ მოქმედნი, რომელნიც ყოველთვის შემოქმედნი არიან.

3. თუ მოქმედება გონივრულია, შეესატყვისება მოქმედის უნარს და არსებობს მოქმედების გამომწვევი ობიექტი, მოქმედი სძლევს დაბრკოლებებს და მისი მოქმედება კეთილად დაგვირგვინდება. ამიტომ განსაზღვრებაში აღარაა საჭირო „გარედამაბრკოლებელ მიზეზთა“ გათვალისწინება.

## თავი მეექვსე

შესაძლებლობას მრავალი მნიშვნელობა აქვს. ის ნიშნავს მოძრაობის ან მატერიის შესაძლებლობას და რეალობას, განუსაზღვრელს, ცარიელს, საგანთა სიმრავლეს და სხვა. რაც შეეხება განუსაზღვრელ დაყოფადობას, ის შესაძლებლობაში არსებობს, რადგან საერთოდ, დაუსრულებელი არ წარმოადგენს მიზანს ან თვითმიზანს, და სხვა მიზანს ემსახურება. ის მოქმედებანი, რომელნიც სხვა, გარეშე მიზანს ემსახურებიან, აგრეთვე დაუსრულებელი არიან და მხოლოდ შესაძლებლობას წარმოადგენენ.

1. „მოცილებადში“ იგულისხმება გარკვეული ფორმისათვის გარკვეული მატერიის ჩამოცილებადობა და სხვა მატერიაში მისი განხორციელების შესაძლებლობა. მაგალითად, იგივე ჰერმესის გამოსახულება შეიძლება ამოჭრილ იქნას ხეშიც, სპილენძშიც, და სხვა მატერიაშიც. მაშ, ამ შემთხვევაში მატერია ფორმისაგან მოცილებადია.



2. τῇ ἐπαγωγῇ ინდუქციური მეთოდი, კონკრეტულისაგან ზოგადი ცნებებისაკენ მსვლელობის მეთოდი.

3. განუსაზღვრელი არსებობს მხოლოდ წარმოდგენაში, გონებაში. ასე რომ, დაყოფის დაუსრულებლობა არისტოტელესათვის შესაძლებელია მხოლოდ წარმოდგენაში.

4. გახდომის პროცესი.

## თავი მეშვიდე

კონკრეტული საგნის წარმოშობის შესაძლებლობა ყოველთვის არ არსებობს, არამედ არსებობს მხოლოდ მაშინ, როცა საამისო პირობებია და არც გარედან უშლის რაიმე ხელს. ასეა, როგორც იმ საგნებში, რომლებსაც წარმოშობის საწყისი თავის თავში აქვთ, ისე იმ საგნებში, რომლებსაც საწყისი აქვთ თავის გარეთ. მაგალითად, იმისათვის, რომ თესლი რეალობად იქცეს, საჭიროა მისი მოხვედრა გარკვეულ ადგილას და სათანადოდ შეცვლა. ამრიგად, არისტოტელეს აზრით, ყოველივე კი არ არის შესაძლებელი, არამედ მხოლოდ ის, რასაც განხორციელებისათვის საჭირო პირობები აქვს. ყოველივე არის წარმოშობილი რაიმესაგან, გარდა პირველი მატერიის და ფორმისა.

1. შესაძლებლობის დაკონკრეტებით არისტოტელე აყალიბებს თავის თვალსაზრისს შეუძლებელის არსებობის შესახებ, რადგან წინააღმდეგ შემთხვევაში ყოველივე შესაძლებელი იქნებოდა.

2. თავის თვალსაზრისს იმის შესახებ, რომ არსებობს შესაძლებლობა და აუცილებლობა, არისტოტელე ავრცელებს, როგორც იმ მოვლენებზე, რომლებსაც წარმოშობისა და არსებობის მიზეზი აქვთ თავის თავში, ისე იმ მოვლენებზე, რომლებსაც ასეთი მიზეზი არა აქვთ შიგნით, არამედ რაღაც გარეგანი იძულება უბიძგებს აქეთკენ.

3. არისტოტელე ისევე, როგორც თითქმის ყველა სხვა ბერძენი მოაზროვნე, საზღვარს უდებს წარმოშობის პროცესის დაუსრულებლობას და მას პირველი მატერიით და მარადიული, წარმოუქმნელი და წარუვალი ფორმით იწყებს.

4. განსხვავება საგანსა და მატერიას შორის იმაში მდგომარეობს, რომ საგანი ყოველთვის განსაზღვრულია, ე. ი. გარკვეული თვისებების შემცველი, მატერია კი ზოგჯერ.

5. თვისებების მრავალფეროვან ჯაჭვში არის კიდური წევრი, რომელიც არაფრის თვისება არაა და რომლის თვისებაა ყოველივე სხვა. და ეს კიდური წევრი, ამ შემთხვევაში „ადამიანი“, არის სუბსტანცია.

## თავი მერვე

სინამდვილე წინ უსწრებს შესაძლებლობას, როგორც ლოგიკურად, ისე რეალურად, რადგან შესაძლებლობიდან სინამდვილე წარმოიშვება რეალურად არსებულისავე ზემოქმედებით. ამას გარდა, იმიტომაც უსწრებს რეალობა შესაძლებლობას, რომ წარმოსაშობი მოვლენის რაიმე ნაწილი ან მატერია, ან თესლი, ან სხვა მიზეზი ყოველთვის წინასწარ არსებობს ისევე, როგორც განადგურებული მოვლენის რაღაც ნაწილი რჩება. რეალობა წინ უსწრებს შესაძლებლობას არსებობის თვალსაზრისითაც. მაგალითად, მამაკაცი უსწრებს ბავშვს და ადამიანი თესლს; მიზნის თვალსაზრისითაც, რადგან შესაძლებლობა არსებობს მიზნისათვის, რომელიც უფრო მეტად არსებულია, ვიდრე შესაძლებლობა. დროის თვალსაზრისით

კი ერთი რეალობა უსწრებს მეორეს და ასეა მარადიულ მამოძრავებელამდე, რომელიც არასოდეს არაა შესაძლებლობა, არამედ ყოველთვის რეალობაა. მარადიულია მოძრაობაც. მარადიულად მოძრავი მოვლენების მოძრაობა ერთგვაროვანია, გონიერთა კი წინააღმდეგობრივი ხასიათისაა.

1. „მოძრაობის საწყისი თავისსავე გვარში" ისე უნდა იქნას გაგებული, რომ თუ წარმოშობას ბუნებრივი ხასიათი აქვს, საგანი წარმოშობს თავისსავე გვარის საგანს და არასოდეს სხვა გვარისას.

2. „მოძრაობის საწყისი სხვაში" საგანში მოძრაობის ისეთი საწყისის არსებობას ნიშნავს, რომელიც მასთან იგივეობრივი არ არის.

„მოძრაობის საწყისი, რამდენადაც თვითონაა სხვა" უნდა ნიშნავდეს მოძრაობის საწყისის არსებობას მოძრავ საგანში, მაგრამ ისეთ არსებობას, რომ ამ საწყისით გამოწვეული შედეგი არ გავს ამ შედეგის გამომწვევ მამოძრავებელ მიზეზს.

3. შესაძლებლობას წარმოადგენს არა მარტო თავდაპირველი მატერია, არამედ ყოველი კონკრეტული საგანი, რომელიც მისგან წარმოშობილ მოვლენათა შესაძლებლობას წარმოადგენს. ამ აზრით, რეალობა და რეალურად არსებული საგანი წინ უსწრებს მისგან სხვა საგნის წარმოშობის შესაძლებლობას.

4. არისტოტელე უარყოფს არაფრისაგან წარმოშობას 'და აყენებს ახალ თვალსაზრისს იმის შესახებ, რომ წარმოშობადის რაიმე ნაწილი უნდა არსებობდეს წინასწარ, სანამ საგანი მთლიანად წარმოიშობოდეს. ხოლო რაც ისპობა, არ უნდა ისპობოდეს მთლიანად, არამედ მისი რაღაც ნაწილი უნდა რჩებოდეს. მაგალითად, თესლი, რომელიც არსებობს მატერიის წარმოშვებამდე, არის ნაწილი მომავალში წარმოსაშობი მცენარისა. თვით ამ თესლის წარმოშობამდეც არსებობს რაღაც მისი ნაწილი და ასე მივადგებით ან პირველ მამოძრავებელს, ან პირველ მატერიას. ამ უკანასკნელის დაშვება კი აუცილებელია მოძრაობისა და წარმოშობის უსასრულობის თავიდან ასაცილებლად.

5. არისტოტელე, მიუხედავად იმისა, რომ ებრძვის პლატონს იდეების საკითხში, მაინც უშვებს მარადიულ პირველ მამოძრავებელს, რომელიც არასოდეს არ არსებობს შესაძლებლობაში, რადგან შესაძლებლობაში მისი არსებობა მისი არამარადიულობის მომასწავებელი იქნებოდა. მაგრამ აქ შეიძლება დაიბადოს კითხვა, რომ როგორღა შეიძლება მარადიული იყოს პირველი მატერია, რომელიც ყოველთვის მხოლოდ შესაძლებლობის სახით არსებობს? იქნება მისი მარადიულობა მის მარადიულად შესაძლებლობაში ყოფნით გამოიხატება?

6. იგულისხმება მოძრაობაში სიძნელისა და წინააღმდეგობის მიზეზი.

### თავი მეცხრე

მეუძლეიელია წინააღმდეგობათა ერთდროულად და ერთს მიმართებაში არსებობა. ეს დასაშვებია მხოლოდ შესაძლებლობაში. მაგალითად, ერთი და იგივეა ავადმყოფობისა და ჯანმრთელობის უნარის მქონე. რეალურად არსებული სიკეთე სჯობს მის შესაძლებლობას, ხოლო შესაძლებლობაში არსებული ბოროტება — მის სინამდვილეში არსებობას. ბოროტება ახასიათებთ წარმავალ საგნებს და არა მარადიულთ. ადვილია რეალურად არსებულ მოვლენათა შემეცნება, მაგრამ ძნელია შემეცნება შესაძლებლობაში არსებულთა, რადგან აზროვნება რეალურად არსებული უნარია და ამიტომაც შეიცნობენ მხოლოდ ისინი, რომელნიც მოქმედებენ.



### თავი მეათე

ჭეშმარიტება და სიცრუე არის საგანთა დაკავშირებისა და დაცილების შედეგი. სახელდობრ, ის, ვინც დაკავშირებულს დაკავშირებულად აცხადებს და დაშორებულს კი დაშორებულად, ჭეშმარიტებას ამბობს და პირიქით, სცდება, ვინც ეწინააღმდეგება სინამდვილეს. იმ მოვლენებში, რომელნიც ყოველთვის დაკავშირებული, ან დაცილებული არიან, ერთი და იგივე აზრი ან ყოველთვის ჭეშმარიტია ან ყოველთვის მცდარი. ხოლო იქ, სადაც საგნები არის როგორც დაკავშირებული, ისე დაცილებული, აზრი შეიძლება იყოს ჭეშმარიტიცა და მცდარიც. მარტივ საგნებში ისევე, როგორც არსებებში, შეცდომა შეუძლებელია და თუ შეიძლება, მხოლოდ შემთხვევით. აქ ჭეშმარიტება ნიშნავს ამ მარტივი არსებების მოაზრებას, შეცდომა კი მათს არგაგებას, ანუ არცოდნას.

1. როგორც ამ, ისე წინამორბედი მსჯელობის მიხედვით, ჭეშმარიტების კრიტერიუმად მიჩნეულია ნააზრევის შედარება სინამდვილესთან, რაც არისტოტელეს შემეცნების თეორიაში ძლიერი რეალისტური ნაკადის არსებობაზე მეტყველებს.

2. იგულისხმება რთული, ანუ შედგენილი საგნები.

3. ნაგულისხმევია არა რიცხვი ერთი, არამედ მოვლენა, რომელიც რიცხობრივად ერთია.

## წიგნი მეათე

### თავი პირველი

ერთის პირველი მნიშვნელობაა ბუნებით დაუშლელი და მარტივი. მისი შემდეგი მნიშვნელობაა: უწყვეტი, მთელი და კონკრეტული საგანი. უწყვეტი ისაა, რომელსაც აქვს ან ერთი და უწყვეტი მოძრაობა, ან ერთი ცნება, ან ერთი სახე, ანდა რომელიც უწყვეტია რიცხობრივად. ერთი არის ამავე დროს ზომა, რომლითაც რაოდენობას შევიცნობთ. ის არის როგორც სიგრძის, ისე სიღრმის, სიმძიმისა და სისწრაფის საზომი. ის საზომია იმიტომ, რომ მარტივია, მას ვერც გამოვაკლებთ რაიმეს და ვერც მივუმატებთ. საზომი ყოველთვის იმავე გვარისაა, რომელსაც გასაზომი განეკუთვნება. საზომად კი აღებულია გვარში ყველაზე უმცირესი, დაუყოფელი რაოდენობის ან თვისობრიობის თვალსაზრისით.

1. ἡ ἡποδιαία ფუტი, სიგრძის ზომაა, უდრის 0,305 მეტრს.

2. τὸ στάδιοϛ, სტადია, სიგრძის საზომი, უდრის 600 ფუტს. II საუკუნეში ჩვენს წელთაღრიცხვამდე ის ეტოლებოდა 148 მეტრს, ოლიმპიური სტადია უდრის 184, 97 მეტრს.

3. τὸ τάλαντον ტალანტი, მისი სიდიდე იცვლებოდა, ყველაზე გავრცელებული იყო სოლონის ტალანტი. ის უდრიდა 26,2 კგ-ს.

4. მიმატება ან გამოკლება.

5. დიეზი, მუსიკაში ტონის მეოთხედი.

6. საზომია არა რაღაც განყენებული ზოგადი, არამედ კონკრეტული ერთეული, რომელიც ექვემდებარება შეგრძნებებს.

7. ὁ πῆχυς, საზომია ძველ საბერძნეთში, ეტოლება 46 სმ-ს.

### თავი მეორე

უნდა დავადგინოთ, თუ რა არის არსება და ბუნება, შეიძლება თუ არა, რომ ის საგნებისაგან დამოუკიდებელი იყოს, ანდა ერთს წარმოადგენდეს? არსებები არ შეიძლება საგნებისგან დამოუკიდებელი იყვნენ, ან ერთთან იგივეობრივი.

მართალია, საგანთა არსება რიცხვებშია გამოხატული, მაგრამ რიცხვი არასოდეს არაა საგანთა არსება, არამედ საგანთა არსების მხოლოდ რომელიმე მხარე.

2. არსებულის ბუნებაა ნაგულისხმევი. მაშასადამე, არაა საკმარისი, ამტკიცებს არისტოტელე, იმის თქმა, რომ არსებული ერთია, რადგან ამით მისი ბუნება არ დადგინდება.

2. არსებული რომ მელოდია ყოფილიყო, ამბობს არისტოტელე, ის რიცხვიც იქნებოდა, მაგრამ მისი არსება მუსიკალური ხასიათისა იქნებოდა და არა რიცხობრივი.

3. „ერთი“ მოვლენების ერთ-ერთი მხარეა და არა მათი არსება.

## თავი მესამე

ერთი არის დაუშლელი, იგივეობრივი, მსგავსი, ტოლი. სიმრავლე კი დასაშლელი, ან დაშლადი, არატოლი. და აქვე განხილულია აგრეთვე „იგივეობა — არაიგივეობის“, „მსგავსება — განსხვავების“, „ტოლობა-უტოლობის“ ცნებები. „იგივე“ ნიშნავს საგნის თავის თავთან იგივეობას, ან ტოლობას, არსებით ერთს, სახით ერთს, ან იმას, სადაც მსგავსება განსხვავებას ჭარბობს.

## თავი მეოთხე

დასრულებული განსხვავება არის დაპირისპირება. დაპირისპირების პირველი სახეა ქონება — ნაკლი. ნაკლი ნიშნავს იმას, რომ საგანს ან სრულებით არა აქვს ის, რაც უნდა ჰქონდეს, ან არა აქვს მაშინ, როცა უნდა ჰქონდეს. დაპირისპირებულნი ცვლილების კიდურ წევრებს წარმოადგენენ.

## თავი მეხუთე

წინააღმდეგობის არსებობა შეუძლებელია ერთს მიმართებაში. რადგან წინააღმდეგობა არის დაბოლოვებული განსხვავება, ის არაფრის შუა არ იმყოფება, არამედ სხვა იმყოფება მის შუა. ყოველი კითხვა წინააღმდეგობის რომელიმე მხარეს ეხება და პასუხშიც ერთ-ერთი მხარეა ასახული. ე. ი. საგანი ან ტოლია, ან არატოლი, მესამე გამორიცხულია.

## თავი მეექვსე

საჭიროა გაირკვეს ერთისა და მრავალის დამოკიდებულება. თუ სიმრავლეს სიჭარბის ხასიათი აქვს და ერთით იზომება, ის ერთს ისე უპირისპირდება, როგორც რიცხვებში საზომი და გასაზომი. ამ შემთხვევაშიაც დაპირისპირება არის კონკრეტულ მოვლენებს შორის. თუმცა ყოველივე ის, რაც ერთია, რიცხვი არაა.

## თავი მეშვიდე

მოპირდაპირე მხარეებს შორის არსებული შუალედი საფეხურებიც დაპირისპირებულთაგან წარმოსდგება. დაპირისპირებულ მხარეებს შუა მყოფი მოვლენა თავდაპირველად შუალედ საფეხურად გარდაიქმნება, სანამ წინააღმდეგობის რომელიმე მხარეს მიაღწევდეს. წინააღმდეგობას ადგილი აქვს მხოლოდ ერთ და იმავე გვარის ფარგლებში. სადაც წინააღმდეგობაა, იქ შუალედი საფეხურებიც ამავე წინააღმდეგობათაგან შედგებიან. თვით მოპირდაპირე მხარეები კი არ წარმოსდგებიან ერთმანეთისგან.



## თავი მერვე

სხვადასხვა სახის საგნები ერთი და იმავე გვარის ფარგლებში არიან. მაგალითად, ცხოველობა ერთნაირად ახასიათებს, როგორც ადამიანს, ისე ცხენს. წინააღმდეგობა არის ერთი და იმავე გვარის ფარგლებში არსებული სახეობრივი განსხვავება. ერთსა და იმავე გვარის ფარგლებში შემავალი სახეები არიან მიმართებაში ამავე გვარის სახეებთან და არა სხვა გვარის სახეებთან. ერთი და იმავე სახის საგნები არ უპირისპირდებიან ერთმანეთს.

1. დებულება იმის შესახებ, რომ წინააღმდეგობის არსებობა ერთს მიმართებაში შეუძლებელია, არისტოტელემ მიმართა სოფისტებისა და ჰერაკლიტელთა შეხედულების უარსაყოფად.

მოწინააღმდეგე მხარეებს შორის მოძრავი საგანი, სანამ წინააღმდეგობის მეორე მხარეს მიაღწევს, ეს მეორე მხარე არ არსებობს, ხოლო როდესაც მიაღწევს მას, მაშინ აღარ არსებობს პირველი მხარე.

2. ἄτομα ὄντα ნიშნავს დაუშლელს მაგრამ აქ ნაგულისხმევია არა ფიზიკურად, არამედ ლოგიკურად დაუშლელი, კერძოდ, გვარის უკანასკნელი სახეები, რომელნიც მეტად აღარ დაიშლებიან.

3. „ბუნებაში“ ნაგულისხმევია ლოგიკური გვარ-სახეობრივი მიმართება, რაც მისთვის სინამდვილეში არსებული გვარ-სახეობრივი მიმართების ანარეკლი იყო.

## თავი მეცხრე

სახეობრივი განსხვავება არის განსხვავება ერთი გვარის ფარგლებში. ის დაკავშირებულია ცნებასთან და არა მატერიასთან. ამიტომ თეთრი და შავი ადამიანი არ ჰქმნის სახეობრივ სხვაობას, სპილენძის სამკუთხედი და ხის სფერო კი ჰქმნიან, რადგან ისინი ერთმანეთისგან განსხვავდებიან ცნებით და არა მატერიით. უფრო სწორად რომ ვთქვათ, საგანთა შორის არსებული სახეობრივი განსხვავება არის არსებითი განსხვავება და არა შემთხვევითი, მატერიალური. რადგან მატერიასთან დაკავშირებული განსხვავება შემთხვევითი განსხვავებაა.

## თავი მეათე

მოკვდავი და უკვდავი საგნები განეკუთვნებიან სხვადასხვა გვარს და არა სხვადასხვა სახეს. რადგან ეს არსებითი და არა შემთხვევითი თვისებებია. იდეები და საგნებიც აგრეთვე გვარით უნდა იყვნენ განსხვავებული და არა სახით. და ამიტომ ცხადია, რომ ისინი ერთმანეთისაგან უფრო მეტად განსხვავდებიან, ვიდრე სახით განსხვავებულნი.

# წიგნი მეთერთმეტე

## თავი პირველი

სიბრძნე სწავლობს საწყისებს, მაგრამ გასარკვევია, რომ ასეთი მეცნიერება ერთია, თუ ბევრი? გარდა ამისა, სწავლობს ის შეგრძნებად საგნებსაც და მათგან დამოუკიდებლად არსებულ მოვლენებსაც თუ არა? ამასთან დაკავშირებით იბადება კითხვა იმის შესახებ, რომ არსებობენ, თუ არა შეგრძნებათაგან დამოუკიდებელი იდეები, ან მათემატიკური მოვლენები, და რომელი მეცნიერება სწავლობს მათ? სიბრძნე არ ეხება, არც იდეებს არც მათემატიკურ მოვლენებს. მისი შესწავლის ობიექტი უფრო მეტად ზოგადია. ასეთი კი გვარები არიან.

1. მათემატიკური მოვლენების დაშვებას, რომელნიც არსებობენ შეგრძნებად-
სა და იდეალურ მოვლენებს შორის, მოსდევს ის შეუსაბამო შედეგი, რომელიც
ცნობილია „მესამე ადამიანის“ სახელწოდებით და რაც პროცესის დაუსრულებ-
ლობას ნიშნავს.

2. შეგრძნებადი საგნები არ შეიძლება იყვნენ მეცნიერების ობიექტი, რადგან ისინი წარმავალნი არიან. მეცნიერების ობიექტი შეიძლება იყოს მხოლოდ მარადიული და აუცილებელი მოვლენები.

3. ლოგიკაა ნაგულისხმევი.

4. იგულისხმება კონკრეტული საგნები, რომლებიც გვარ-სახეობრივი და-
მოკიდებულების უკანასკნელ საფეხურს წარმოადგენენ. ამაში არ უნდა იგულისხ-
მებოდნენ სახეები, როგორც ამას კუბიცკი ფიქრობს, რადგან სახეები არიან მეც-
ნიერების ობიექტი, არისტოტელე კი გულისხმობს ისეთ მოვლენებს, რომელნიც
მეცნიერების საგანი ვერ გახდებიან. ასეთნი კი არისტოტელეს აზრით, არიან შეგ-
რძნებადი საგნები.

თ ა ვ ი მ ე ო რ ე

ჩვენი გონიერების ფარგლებს სცილდება ისეთი სუბსტანციების დაშვება, რომელნიც შეგრძნებადნი არ არიან. მაშასადამე, დამოუკიდებელი, მარადიული და თავისთავადი სუბსტანციები არ უნდა არსებობდეს, რადგან, თუ ასეთი სუბსტანციები არსებობს, როგორ არიან მისგან წარმოშობილი მოვლენები ზოგი წარმავალი და ზოგი კი წარუვალი? როგორ შეიძლება მარადიულმა საწყისებმა არამარადიული მოვლენები წარმოშვან? მაგრამ თუ თვით საწყისები არამარადიული არიან, მაშინ მათ სხვა საწყისები დასჭირდებოდათ და პროცესი დაუსრულებელი იქნებოდა. თუ ისინი საგნები არიან, უძრავნი ვერ იქნებოდნენ, და თუ საგნები არ არიან, დამოუკიდებელნი ვერ იქნებოდნენ. ეს საწყისები არ შეიძლება იყვნენ არც რიცხვები, არც გეომეტრიული ფიგურები, რადგან ისინი დამოუკიდებელნი არ არიან. გარდა ამისა, რადგან მეცნიერების ობიექტი ზოგადია, საწყისები კი კონკრეტულნი, ისინი მეცნიერების შესწავლის საგანი ვერ იქნებიან.

1. არისტოტელე ამ კითხვით იწყებს კვლავ პლატონის იდეებზე მოძღვრების განხილვას.

2. ნაგულისხმევია კონკრეტული წარმავალი საგნები, რომელთა რიცხვი განუსაზღვრელია.

3. მიწიერი საგნები.

4. საყურადღებოა ის, რომ არისტოტელე აქ საგანთა ფორმებს წარმავალად თვლის, მაშინ, როდესაც სხვაგან ის მათ მარადიულად თვლიდა.

5. **τῶν χαριεστάτων** კუბიცკისთან თარგმნილია „ყველაზე უფრო მიმზიდველ მოაზროვნეებად“. ჩვენ უფრო მიზანშეწონილად მივიჩნიეთ ეს სიტყვა გადმოგვეცა ტერმინით „ყველაზე უფრო განათლებულნი“.

6. **τὸν ἀριθμὸν πρῶτον** ჩვენ ვთარგმნეთ „პირველ რიცხვებად“. კუბიცკისთან ეს თარგმნილია ასე **„прежде всего число“**, რადგან მას სიტყვა **πρῶτον** ზმნიზედად ესმის, ჩვენ კი — ზედსართავად.

7. „პირველად სიბრტყეებში“ გეომეტრიული სიბრტყეებია ნაგულისხმევი.

8. უკვდავ და წარუვალ მოვლენებად ჩათვლილია აქ ფორმა და სახე.

თ ა ვ ი მ ე ს ა მ ე

ფილოსოფია სწავლობს საგანთა არსებას, როგორც ასეთს, აგრეთვე მისთვის დამახასიათებელ წინააღმდეგობებსა და თვისებებს. ფიზიკა სწავლობს არსებულს,



როგორც მოძრავს, დიალექტიკა და სოფისტიკა — მის შემთხვევით თვისებებს. მათემატიკა სწავლობს არსებულს რაოდენობის, ანუ უწყვეტობის თვალსაზრისით. ამიტომაც ბუნებისმეტყველება და მათემატიკა სიბრძნის, ანუ ფილოსოფიის ნაწილებად უნდა ჩავთვალოთ.

თ ა ვ ი მ ე ო თ ხ ე

გრძელდება იმავე საკითხების განხილვა, რომელთა განხილვა დაწყებული იყო მესამე თავში.

თ ა ვ ი მ ე ხ უ თ ე

ყოველგვარი დასაბუთების ამოსავალია დებულება იმის შესახებ, რომ წინააღმდეგობის ერთს მიმართებაში არსებობა შეუძლებელია. ამ დებულებას არ ესაჭიროება დასაბუთება, პირიქით, ამით მტკიცდება ყოველივე სხვა. ამავე დებულებიდან გამომდინარეთ, უნდა უარვყოთ შეხედულება ყველა თვალსაზრისის ჭეშმარიტების ან მცდარობის შესახებ. აქედანვე გამომდინარეობს იმის აუცილებლობაც, რომ ყოველ სიტყვას რაიმე ერთი გარკვეული მნიშვნელობა ჰქონდეს, რათა შეიძლებოდეს აზრთა გაცვლა-გამოცვლა და ურთიერთგაგება.

1. გამოთქმაში **πρὸς τόνδε δὲ ἔστιν** გოლკეცა და კუბიცკიც გულისხმობენ „ცალკეულ პიროვნებებს“. ჩვენი აზრით კი, რადგან ფრაზის პირველ ნაწილში არისტოტელე ლაპარაკობდა ზოგად დებულებებზე, აქ ის კონკრეტულ დებულებებს უნდა ეხებოდეს. შეუძლებელია, რომ ფრაზის პირველი ნახევარი ზოგად დებულებებს ეხებოდეს, მეორე ნახევარი კი კონკრეტულ პიროვნებებს.

2. აუცილებელია ზოგადი, სარწმუნო დებულებების არსებობა.

3. არისტოტელეს აქ იმის თქმა უნდა, რომ „ეს სინამდვილეშიც აუცილებლად ასე უნდა იყოს“.

4. აქ მსჯელობა ეხება სოფისტებს, რომლებიც ამტკიცებენ, რომ ყველა დებულება ჭეშმარიტია, ან მცდარი.

თ ა ვ ი მ ე ე ქ ვ ს ე

პროტაგორას აზრით, ყველა საგნის ზომა არის ადამიანი, საიდანაც გამოჰქონდა დასკვნა წინააღმდეგობის ერთს მიმართებაში არსებობისა და ყველა დებულების ჭეშმარიტების, ან მცდარობის შესახებ. სინამდვილეში კი ერთს მიმართებაში ერთმანეთის საწინააღმდეგო აზრები მაშინ შეიძლება გამოითქვას, თუ ერთ-ერთმა მხარემ მოვლენათა სწორი ათვისების უნარი დაჰკარგა. უაზრობაა ყოველივეს მოძრაობისა და ყველა დებულების ჭეშმარიტების, ან მცდარობის მტკიცება. მაშასადამე, აქედან გამომდინარეობს რაღაც მყარის არსებობისა და დებულებათა ნაწილის მცდარობის, ნაწილის ჭეშმარიტების აუცილებლობა.

თ ა ვ ი მ ე შ ვ ი დ ე

ყოველი მეცნიერება არსებულის რომელიმე მხარეს სწავლობს. მაგალითად, ბუნებისმეტყველება — იმ საგნებს, რომლებსაც მოძრაობის საწყისი თავის თავში აქვთ და რამდენადაც ისინი მოძრაობენ, მათემატიკა — უცვლელ, მაგრამ არადამოუკიდებელ მოვლენებს. უცვლელ და დამოუკიდებელ მოვლენებს, რამდენადაც ისინი არსებობენ, სწავლობს თეოლოგია. რადგან ასეთი მოვლენები ყველაზე მაღლა დგანან, ამიტომ ყველაზე მაღლა უნდა იდგეს მათი შემსწავლელი მეცნიერება-

ამრიგად, არსებობს სამი თეორიული ხასიათის მეცნიერება: ბუნებისმეტყველება, მათემატიკა, თეოლოგია. თეორიული მეცნიერებები სხვა მეცნიერებებზე მაღლა დგანან, ამ უკანასკნელთა შორის კი — თეოლოგია.

1. ἡ καθόλου როსსა და კუბიცკის ესმით ისე, თითქოს აქ ერთმანეთს უპირისპირდებოდეს კონკრეტული და ზოგადი მათემატიკა. სინამდვილეში აქ ლაპარაკია იმაზე, რომ მათემატიკის ყოველი დარგი სწავლობს მისთვის განკუთვნილი კონკრეტული მოვლენების სფეროს. მაშინ, როდესაც ზოგადი მეცნიერება (ἡ δὲ καθόλου) ეხება მთელ კოსმოსს,ამიტომ ის ყველა სხვა მეცნიერებაზე მაღლა დგას.

### თავი მერვე

შემთხვევითს არ სწავლობს არც ერთი მეცნიერება, გარდა სოფისტიკისა. შემთხვევითია ის, რაც არც მუდამ ხდება, არც აუცილებლად და არც მეტწილად. შემთხვევითის მიზეზები განუსაზღვრელი და არაკანონზომიერი ბუნებისა არიან, რაც უცნობია ადამიანისათვის.

1. ნაგულისხმევია აქსიომატური ხასიათის დებულებები, რომლებიც მტკიცებას არ საჭიროებენ. არისტოტელეს ამის ნიმუშად მოაქვს ხოლმე დებულება ერთს შიმართებაში ორი ერთმანეთის საწინააღმდეგო მოვლენის არსებობის შეუძლებლობის შესახებ.

### თავი მეცხრე

მსჯელობა არსებობის ყოველ ფორმაზე უნდა წარმოებდეს რეალობისა და შესაძლებლობის თვალსაზრისით. გადასვლა რეალობიდან შესაძლებლობაში ხდება მოძრაობის საშუალებით. მოძრაობას კი მამოძრავებელი წარმართავს, მაშინ, როდესაც რაიმე ხორციელდება. მოძრაობა რაღაც განუსაზღვრელსა ჰგავს, რადგან ძნელდება მისი მოთავსება რეალობის, ან შესაძლებლობის ფარგლებში. მოძრაობა იმყოფება მოძრავში და ხორციელდება მამოძრავებელის მეშვეობით. მოძრაობის შემძლე კი არის რეალური არსებობის შემძლე.

1. ის, რაც შეიძლება აშენებულ იქნას, რეალურად არსებობს მშენებლობის პროცესში.

2. არისტოტელე აქ, როგორც მოძრაობას, ისე არსებობის კატეგორიას განიხილავს შესაძლებლობისა და რეალობის თვალსაზრისით.

### თავი მეათე

განუსაზღვრელი არ არსებობს რეალურად, რადგან ის არც რიცხვია და არც სიდიდე. განუსაზღვრელი არ დაითვლება, რადგან დაუსრულებელია. თუ ის დაყოფადია, მაშინ ის იქნება ან სიდიდე, ან სიმრავლე და მაშასადამე, განსაზღვრული იქნება. თუ დაუყოფელია, მაშინ განუსაზღვრელია. თუ ის შემთხვევითაა განუსაზღვრელი, მაშინ ის საგნების შემადგენელი ელემენტი არ იქნება. განუსაზღვრელი იმიტომაც არ შეიძლება არსებობდეს რეალურად, რომ მისი ყოველი ნაწილი განუსაზღვრელი იქნება. თუ რთული საგნის ერთ-ერთი მხარე არის განუსაზღვრელი, ის მოსპობდა მეორე მხარეს, განსაზღვრულ მხარეს. არც ცეცხლი, არც მიწა, არც სხვა რომელიმე ასეთი ელემენტი არ შეიძლება განუსაზღვრელი იყოს, რადგან განუსაზღვრელის რეალურად არსებობის შემთხვევაში ადგილებიც განუსაზღვრელი იქნებოდნენ.



### თავი მეთერთმეტე

მოძრაობა ზოგჯერ შემთხვევითია, ზოგჯერ კი თავისთავადი. მოძრაობის განსახორციელებლად აუცილებელია მამოძრავებელის, დროის და ადგილის არსებობა და ის ხორციელდება მოწინააღმდეგე მხარეთა შორის. მოძრაობა არ არსებობს არარსებულიდან არარსებულისაკენ. არასუბსტრატიდან სუბსტრატისკენ მოძრაობა არის დაბადება, სუბსტრატიდან არასუბსტრატისკენ — სიკვდილი. მაგრამ არც დაბადება და არც სიკვდილი არაა ნამდვილი მოძრაობა, ამრიგად, რჩება მხოლოდ სუბსტრატიდან სუბსტრატისაკენ მოძრაობა.

### თავი მეთორმეტე

მოძრაობა არ ახასიათებს არც არსებას, არც მიმართებას, არც მოქმედს, არც მოძრავსა და მამოძრავებელს, რადგან მაშინ პროცესი დაუსრულებელი იქნებოდა. არ იცვლება არც არსება, არც მისი თვისება ან ფორმა. მოძრაობა არ არსებობს დაუსრულებელში, სადაც არაა არც პირველი და არც უკანასკნელი. რჩება მოძრაობა თვისების, რაოდენობისა და ადგილის მიხედვით. მოძრაობის განხორციელებისათვის აუცილებელია იყოს მოძრავი, მამოძრავებელი, მოძრაობის დასაწყისი და დასასრული პუნქტი.

აქვე განხილულია ცნებები: „უძრავი“, „ერთ ადგილზე მყოფი“, „მოპირდაპირე ადგილზე მყოფი“, „ერთმანეთის შემდეგ“, „უწყვეტი“, „თანმიმდევარი“ და ა. შ.

## წიგნი მეთორმეტე

### თავი პირველი

დამოუკიდებელი არის სუბსტანცია. თვისებები და რაოდენობა კი დაკავშირებული არიან სუბსტანციასთან. წინამორბედი მოაზროვნეები დამოუკიდებლად თვლიდნენ სუბსტანციას, თანამედროვენი კი ზოგადსა და გვარს. სუბსტანცია კი შეიძლება იყოს შეგრძნებადი მოვლენები, როგორც მოკვდავი, ისე უკვდავი და ბოლოს უძრავი მოვლენები, რომელიც ზოგის აზრით, მათემატიკური მოვლენები და იდეებია, ზოგის აზრით კი, მხოლოდ მათემატიკური მოვლენები.

### თავი მეორე

ცვალებადობის პროცესი მიმდინარეობს ორ მოპირდაპირე მხარეთა შორის. ცვალებადობის პროცესის განხორციელებისათვის აუცილებელია მატერიის არსებობაც. სუბსტანციალური ცვალებადობა არის დაბადება და სიკვდილი, რაოდენობრივი ცვალებადობა არის მომატება და დაკლება. არსებობს აგრეთვე თვისობრივი ცვალებადობა და ცვალებადობა ადგილის მიხედვით, ანუ გადაადგილება. წარმოშობა წარმოებს შესაძლებლობაში არსებული მოვლენებიდან. მიზეზი მოძრაობისა შეიძლება იყოს ან იდეა, ან ცნება, ან მათი არქონება და მატერია.

1. τὸ μὲν ὑπομένει, τὸ δ᾽ ἐναντίον οὐχ ὑπομένει კუბიცკისა და გოლკეს აზრით, აქ პირველი ტერმინი (τὸ ὑμομένει) გაურკვეველია, ჩვენი აზრით, ის გულისხმობს წინააღმდეგობის იმ მხარეს, რომელიც რჩება და საითკენაც მიმართულია ცვალებადობისა და მოძრაობის პროცესი. მეორე ტერმინი (τὸ δ᾽ ἐναντίον οὐχ ὑπομένει) წინააღმდეგობის ის პირველი მხარეა, რომელიც იცვლება და საიდანაც საგანი მოძრაობას იწყებს.

## თ ა ვ ი   მ ე ს ა მ ე

ცვალებადობა წარმოებს მამოძრავებელის საშუალებით მატერიაში, და მი-
იმართება ამ მატერიის გაფორმებისკენ. მამოძრავებელი მიზეზი წინ უსწრებს მოძ-
რავს, ლოგიკური კი მასთან ერთად არსებობს. მაგრამ ცვალებადობა არ შეიძლება
დაუსრულებელი იყოს, რადგან პირველადი ფორმა და მატერია არ წარმოიშვება.
წარმომშობი ყოველთვის წარმოშობს თავისივე სახის მოვლენას, მაგალითად, ადა-
მიანი ადამიანს ბადებს. ყოველ მოვლენას აქვს სამი კომპონენტი: ფორმა, მატე-
რია და კონკრეტული საგანი. ფორმა, რომელსაც ჰქმნის და სწავლობს მეცნიერება,
არის მარადიული. წარმავალია კონკრეტული საგნის ფორმა.

1. არისტოტელე ყოველ კონკრეტულ ფორმასა და მატერიას მიაწერს წარმო-
შობისა და მოსპობის უნარს, გარდა პირველადი ფორმისა და მატერიისა, რომელიც
მარადიულია. ვფიქრობთ, არ უნდა იყვნენ სწორი როსი და კუბიცკი, რომელნიც
„ცვალებადობის კიდურ წევრში" კონკრეტულ საგანს გულისხმობენ და არა პირვე-
ლად ფორმასა და მატერიას.

2. „საწყისი სხვაში" გულისხმობს არა თავისი თავის, არამედ სხვის წარმოშობის
მიზეზს. ეს მიზეზი არსებობს იმ „სხვა საგანში", რომლის წარმოშობის მიზეზიც
ეს არის.

3. ნაგულისხმევია კონკრეტულ საგანში არსებული მატერია.

4. ნაგულისხმევია კონკრეტული მოვლენის ფორმა.

5. ფორმა ზოგადად, რომელსაც მეცნიერება ჰქმნის, წარუვალია. ამ ფორმებს
არისტოტელე უპირისპირებს კონკრეტული, ანუ ბუნებრივი საგნების ფორმებს,
რომელნიც წარმავალნი არიან. ამრიგად, არსებობს ორგვარი ფორმა: „ბუნებრი-
ვი", მოცემული კონკრეტულ საგანთან ერთად და „ხელოვნური", არსებული მეც-
ნიერებაში, რომელიც არამატერიალურია.

6. გონება დაკავშირებული სულთან, ანუ იგივე სული.

## თ ა ვ ი   მ ე ო თ ხ ე

არ შეიძლება ყველაფერს ერთი და იგივე მიზეზი ჰქონდეს. მართალია, მი-
ზეზად ყველგან ვხვდებით ფორმას, მის ნაკლს და მატერიას, მაგრამ ისინი ყოველ
კონკრეტულ შემთხვევაში სხვადასხვაგვარი არიან. ყოველივე ამათ წინ უსწრებს
მამოძრავებელი და შემჩერებელი მიზეზი, როგორც გარეგანი მიზეზი. ელემენ-
ტები და მიზეზები არ შეიძლება იყოს აზრი, სუბსტანცია და მიმართება. ბუნებ-
რივ საგნებს ბუნებრივი საგნები წარმოშობენ, ხელოვნურ საგნებს კი ფორმა და
იდეა.

1. არისტოტელე უარყოფს აზრს (νοητῶν), როგორც ელემენტს, რადგან ამ
შემთხვევაში ყოველივე აზრად იქცეოდა.

2. არისტოტელე ამავე მოტივით უარყოფს მიმართებასა და სუბსტანციას, რო-
გორც ელემენტს. ელემენტი ვერ იქნება სუბსტანცია იმიტომ, რომ ელემენტი
არაა იმისგან დამოკიდებული, რის ელემენტიც ის არის. და თუ ელემენტი არის
სუბსტანცია და ამავე დროს იმყოფება იმ საგანში, რომლის ელემენტიც ის არის,
ამ შემთხვევაში ერთ ადგილას ორი საგანი იქნებოდა მოთავსებული, რაც არისტო-
ტელეს დაუშვებლად მიაჩნია. მიმართების ელემენტად გამოცხადების შემთხვე-
ვაში კი ყოველივე მიმართებად იქცეოდა. ამ შემთხვევაში სწორია კუბიცკის შენიშ-
ვნა იმის შესახებ, რომ არისტოტელე წინააღმდეგი იყო ელემენტის იმასთან გაი-
გივებისა, რის ელემენტიც ის იყო.



## თ ა ვ ი   მ ე ხ უ თ ე

სუბსტანციები დამოუკიდებელი არიან და მათი მოსპობა სპობს ყოველივეს.
რეალურად არსებობს კონკრეტული საგნის ფორმა. სხვა ფორმა და სხვა მატერია
აქვთ მოვლენებს, რომლებიც რეალურად არსებობენ და რომლებიც არსებობენ
შესაძლებლობაში. კონკრეტული სახის მოვლენებს კონკრეტული საწყისი აქვთ,
ზოგადთ კი ზოგადი. თუმცა ასეთი საწყისები არ არსებობენ. მიზეზი და საწყისი
განსხვავდებიან გვარებით. ინდივიდუალური საგნები, რომლებიც ერთი სახის ფარ-
გლებში შედიან, მხოლოდ ცნებით არიან იგივე, მატერიით კი განსხვავებული.

1. ზოგადის საწყისობის უარყოფით არისტოტელე ეკამათება პლატონს.

## თ ა ვ ი   მ ე ე ქ ვ ს ე

აუცილებელია რაღაც მარადიულის არსებობა, თუნდაც იმიტომ, რომ ასეთია
დრო და მოძრაობა. მოძრაობას არ ექნება ადგილი, რომ არ იყოს მოძრაობის და
მოქმედების რაიმე მიზეზი. მოძრაობისა და წარმოშობის მიზეზი არ შეიძლება შე-
საძლებლობაში არსებობდეს, რადგან მაშინ რეალური არაფერი არ იქნებოდა. იმ
საგნებს, რომლებიც ყოველთვის ერთნაირად მოძრაობენ, სხვა მიზეზი აქვთ, ვიდრე
იმათ, რომლებიც მოძრაობენ სხვადასხვაგვარად. ის საწყისები, რომლებიც ყოველ-
თვის ერთნაირად ამოძრავებენ მოვლენებს, არამატერიალურნი არიან, წინააღმდეგ
შემთხვევაში ისინი მარადიული არ იქნებოდნენ.

1. არისტოტელე უარყოფს სუბსტანციას, როგორც საწყისს, რადგან მაშინ
ყოველივე წარმავალად იქცეოდა. არისტოტელე კი უარყოფს ყოველივეს წარმა-
ვალობას.

## თ ა ვ ი   მ ე შ ვ ი დ ე

ზოგი მოვლენა მუდმივ მოძრაობს, ზოგი კი არა. მუდმივ მოძრავნი წრიულად
მოძრაობენ. აუცილებელია, როგორც მოძრავი მამოძრავებელის, ისე უძრავის არ-
სებობა. უძრავი მამოძრავებელი არის უნაწილო, მარადიული, სიდიდის არმქონე,
უცვლელი. ასეთი არის აგრეთვე მისწრაფებისა და აზროვნების საგანი. ასეთი სა-
წყისი არსებობს ისე, როგორც ჩვენ ვარსებობთ ჩვენი ცხოვრების ყველაზე უფრო
ბედნიერ წუთებში. აზროვნება თავის თავს მოიაზრებს, ამიტომ აზროვნება და აზ-
რის ობიექტი ერთი და იგივეა. რადგან აზროვნება ყველაზე პატივსაცემია, ამიტომ
მას ასეთივე ობიექტი აქვს. სიცოცხლე აზროვნებით საუკეთესო სიცოცხლეა, რაც
ღმერთს ახასიათებს მარადიულობის განმავლობაში.

აუცილებელს კი აქვს სამი მნიშვნელობა: 1. ის, რის გარეშე არაა კეთილდღეო-
ბა, 2. იძულება და 3. მარტივად არსებული.

## თ ა ვ ი   მ ე რ ვ ე

არსებათა რიცხვის შესახებ არავის არაფერი არა აქვს გარკვევით ნათქვამი,
არც იდეების მოძღვრების მომხრეთ, რომლებმაც იდეები რიცხვებად აქციეს და
ხან განსაზღვრულად და ხან განუსაზღვრელად ჩათვალეს მათი რაოდენობა. რად-
გან მოძრაობის საწყისთა რიცხვი არ შეიძლება დაუსრულებელი იყოს, ამიტომ აუ-
ცილებელია ყოველივეს საწყისად უძრავი მამოძრავებელის დაშვება. ამას გვიკარ-
ნახებს მნათობთა მოძრაობაზე დაკვირვებაც. მნათობთა მოძრაობაზე გარკვეული
წარმოდგენის მისაღებად საჭიროა გავითვალისწინოთ სხვათა შეხედულებებიც,
როგორიცაა შეხედულება ევდოქსისა, კალიპოსისა და სხვათა. რადგან ერთია ცა,

ამიტომ ერთია მისი მამოძრავებელიც. ღვთაება ისეთივეა, როგორც უძრავი მამოძრავებელი: მარადიული, უძრავი, თავის თავის მამოძრავებელი.

1. τῆς 'Αφροδίτης აფროდიტა, პლანეტა ვენერა. 2. τοῦ Ἑρμου ჰერმესი, პლანეტა მერკური.

3. τοῦ Κρόνου კრონოსი, პლანეტა სატურნი.

### თავი მეცხრე

მოვლენათა შორის ყველაზე პატივსაცემია გონება, ამიტომ ის უნდა მოიაზრებდეს ყველაზე პატივსაცემსა და ღვთაებრივს. გონება ასეთი არ იქნებოდა, მხოლოდ უნარი რომ ყოფილიყო, არც იმ შემთხვევაში ცვალებადი რომ ყოფილიყო, რადგან მისი, როგორც ყველაზე უკეთესის, ცვალებადობა მიმართული იქნებოდა გაუარესებისაკენ. რადგან ყველაზე პატივსაცემი არის აზრი, ამიტომ გონება თავის თავს უნდა აზროვნებდეს და მისი ეს ობიექტი უნდა იყოს მარტივი და იდეალური.

### თავი მეათე

საჭიროა გადაწყდეს კითხვა იმის შესახებ, რომ სამყაროს საწყისი და სიკეთე არსებობს სამყაროსაგან დამოუკიდებლად, თუ მასშივე, თუ ორივენაირად. ამასთან დაკავშირებით განხილულია სხვადასხვა თეორიები: ა. სამყაროს საწყისი წინააღმდეგობაა, ბ. საწყისი მატერიაა, გ. ემპედოკლეს თეორია მეგობრობის საწყისობაზე, ანაქსაგორას თეორია — გონების საწყისობაზე, დ. თეორიები იდეებისა და რიცხვების საწყისობის შესახებ. მოცემულია ამ თეორიების კრიტიკა. ამ მოსაზრებათა ნაცვლად არისტოტელე აყენებს თეორიას უძრავი მამოძრავებელის საწყისობის შესახებ.

1. არისტოტელეს აზრით, უკვდავ და მოკვდავ მოვლენებს არ შეიძლება ერთი საწყისი ჰქონდეთ, რადგან მაშინ მათგან გამომდინარე შედეგიც ერთნაირი იქნებოდა, ან მხოლოდ მოკვდავი და ან უკვდავი.

2. წარმავალი და წარუვალი მოვლენებისათვის ერთი და იგივე საწყისი არ უნდა დაეშვათ.

## წიგნი მეცამეტე

### თავი პირველი

საკითხი შეგრძნებადი სუბსტანციის შესახებ განხილულია ბუნებისმეტყველური ხასიათის წიგნებში. აქ უნდა განვიხილოთ საკითხი იმის შესახებ, არსებობენ, თუ არა შეგრძნებადი საგნებისაგან დამოუკიდებელი სხვა მოვლენები, როგორც ამტკიცებს ზოგიერთი მათემატიკური მოვლენებისა და იდეების არსებობის შესახებ. თუ არსებობენ, როგორ არსებობენ, თვით შეგრძნებად საგნებში, თუ მათგან დამოუკიდებლად, თუ სხვადასხვაგვარად.

### თავი მეორე

თუ მათემატიკური სიდიდეები სუბსტანციებია, ისინი ვერ იარსებებდნენ შეგრძნებად სხეულებში, რადგან მაშინ ერთ ადგილას ორი სხეული იქნებოდა მო-



თავსებული. გარდა ამისა, თუ წერტილი დაუყოფელია, მაშინ დაუყოფელი იქნებოდნენ სხვა მათემატიკური სიდიდეებიც და შეგრძნებადი სხეულებიც, რაც დაუშვებელია. გარდა ამისა, შედეგად მივიღებდით წერტილების, ხაზებისა და სიბრტყეების უაზრო დაგროვებას. ამრიგად, საერთოდ, უაზრობაა მათემატიკური და გეომეტრიული მოლენების დამოუკიდებელი არსებობის დაშვება. გარდა ამისა, შეუძლებელია, რომ ისინი უსწრებდნენ შეგრძნებად სხეულებს, როდესაც სინამდვილეში მათ მოსდევენ. მათემატიკური სიდიდეები შეიძლება შეგრძნებადზე წინ არიან ცნებით, მაგრამ ცნებით ადრე არ ნიშნავს სუბსტანციალურად ადრე ყოფნას. სუბსტანციალურად ადრეა ის, რაც სხვებს უსწრებს არსებობით, ლოგიკურად კი ის არის ადრე, რომლის ცნება სხვა ცნებებისაგან არის მიღებული.

1. მათემატიკური სიდიდეები.

### თავი მესამე

მათემატიკის, ისევე როგორც გეომეტრიის და საერთოდ, მეცნიერებათა ობიექტი არ შეიძლება მოვლენათა შემთხვევითი თვისებები იყოს. მეცნიერების ობიექტი ზოგადია და რაც უფრო ზოგადია ის, მით უფრო ზუსტია მეცნიერება. ზოგადი კი დამოუკიდებელი არაა, თუმცა მისი უკეთ განხილვა შეიძლებოდა იმ შემთხვევაში, თუ მას დამოუკიდებლად ჩავთვლიდით.

სცდებიან ისინი, რომლებიც ამტკიცებენ, რომ თითქოს მათემატიკური მეცნიერებანი არ სწავლობდნენ მშვენიერებასა და სიკეთეს. მათი შესწავლის ობიექტი, ჰარმონია და წესრიგი, ამავე დროს მშვენიერიცაა.

1. წრეში ტრიალი, არისტოტელეს აზრით, ყველაზე უფრო მარტივი მოძრაობაა.

2. ისეთი ნახაზები, რომლებსაც არა აქვთ ერთი ფუტის სიგრძე, მაგრამ გეომეტრი პირობით იღებს მას ერთი ფუტის სიგრძისად. მიუხედავად ამისა ის არ სცდება, რადგან სწორია ის წინამძღვრები, საიდანაც ამოდის.

### თავი მეოთხე

იდეებზე მოძღვრების მომხრენი ამ მოძღვრებამდე მივიდნენ, ამოსულნი ჰერაკლიტეს დებულებიდან ყოველივეს მოძრაობის შესახებ. ამიტომ ისინი იძულებული იყვნენ ეძებათ რაღაც ზოგადი, უძრავი და უცვლელი, შეგრძნებადის გვერდით. ასეთი პირველად სოკრატემ აღმოაჩინა, მაგრამ მას ზოგადი საგნებისაგან არ გამოუცალკევებია. იდეების მოძღვრების მომხრეთ კი ის გამოაცალკევეს, რასაც შედეგად მრავალი შეუსაბამობა მოჰყვა. განხილულია ეს შეუსაბამობანი.

1. იგულისხმება სოკრატე.

2. არისტოტელე სოკრატეს უპირისპირებს პლატონს, რომელმაც წინააღმდეგ სოკრატესი, ზოგადი საგნებს დააშორა.

3. **μετέχονται**—მონაწილეობა, ზიარება, ანუ საგნების დაკავშირება იდეებთან იმ საერთო ნიშნის წყალობით, რაც მათ იდეებთან აქვთ.

4. ნაგულისხმევია მიწიერი და იდეალური სამყარო, პლატონის მოძღვრების მიხედვით.

### თავი მეხუთე

გრძელდება იდეებზე მოძღვრების კრიტიკა. აქ წამოყენებული ყველა არგუმენტი ემყარება იმას, რომ იდეები არ შეიძლება საგნებისაგან დამოუკიდებელნი იყვნენ. ამიტომაც იდეები არ არიან საგნების არც მოძრაობის, არც ცვალებადობის, არც არსებობის მიზეზნი, არ გვეხმარებიან არც მათს შემეცნებაში. აქვე ნაჩვენებია ის შეუსაბამობანი, რაც მათ დაშვებას მოსდევს შედეგად.

### თავი მეექვსე

განხილულია თეორიები, რომელთა მიხედვით, რიცხვები საგანთა საწყისებია. გადაწყვეტას მოითხოვს კითხვა იმის შესახებ, არიან თუ არა რიცხვები საგნებისაგან დამოუკიდებელნი, აგრეთვე კითხვა იმის შესახებ, რომ ყველა რიცხვი უკავშირდება ერთმანეთს, თუ ზოგი უკავშირდება და ზოგი კი არა, თუ არც ერთი არ უკავშირდება. აქედან დასაშვებია პირველი ორი გზა, მესამე კი არა. ზოგის აზრით, რიცხვები იდეალურნი არიან, ზოგისთვის, მაგალითად, პითაგორასთვის, ისინი სიდიდეებია, მაგრამ ისინი არ პასუხობენ იმაზე, თუ როგორაა ეს შესაძლებელი. განსახილველია საკითხი იმის შესახებაც, რომ რიცხვები საგნებში არიან, თუ მათგან დამოუკიდებელნი, აგრეთვე არსებობენ მხოლოდ მათემატიკური, თუ იდეალური რიცხვებიც?

1. φύσις τι სიტყვა-სიტყვით, „რაღაც ბუნება". აქ ნახმარია დამოუკიდებელი საგნის მნიშვნელობით.

2. მისი არსებაა რიცხვად ყოფნა.

### თავი მეშვიდე

უნდა გადაწყდეს საკითხი იმის შესახებ, რომ ერთმანეთს ყველა ერთიანი უკავშირდება, თუ არა? თუ უკავშირდება ყველა, როგორ? ერთმანეთს უკავშირდება მხოლოდ ერთსა და იმავე რიცხვის შემადგენლობაში შემავალი ერთიანები, თუ აგრეთვე სხვადასხვა რიცხვის შემადგენლობაში შემავალნიც? თუ ყველა უკავშირდება ერთმანეთს, მაშინ იარსებებდა მხოლოდ მათემატიკური რიცხვი, მაგრამ თუ ერთმანეთს არ უკავშირდება ყველა, მაშინ არ იარსებებდა მათემატიკური რიცხვი და არც რიცხვები წარმოიშვებოდნენ ერთისა და განუსაზღვრელი ორიანისაგან. არანაკლები სიძნელეებია დაკავშირებული სხვადასხვა რიცხვში შემავალი ერთიანების განსხვავების დაშვებასთან. საერთოდ, უაზრობაა, ერთიანებს შორის რაიმე განსხვავების დაშვება, რადგან სინამდვილეში ისინი ერთმანეთისაგან არაფრით არ განსხვავდებიან და არც იდეები რიცხვები არიან.

### თავი მერვე

მრავალი შეუსაბამობა მოსდევს შედეგად რიცხვებში თვისობრივი განსხვავების დაშვებას, ამიტომ საფიქრებელია, რომ მათ თვისობრივი სხვაობა არ უნდა ჰქონდეთ. რიცხვები არც საწყისები უნდა იყვნენ. თუ მათემატიკური რიცხვი იგივე იდეალური რიცხვია, მაშინ ისპობა მათემატიკური რიცხვი, რადგან რიცხვები ერთმანეთს ველარ დაუკავშირდებოდნენ, იდეების რიცხვი განუსაზღვრელი იქნებოდა, განუსაზღვრელი კი არ არსებობს. მით უმეტეს, რომ ამ თეორიის მომხრენი რიცხვებს ათამდე თვლიან განსაზღვრულად და მაშასადამე, იდეა-რიცხვები საკმარისი არ იქნებოდნენ. ამ მოაზროვნეთა ძირითადი შეცდომა მდგომარეობს იმაში, რომ ისინი რიცხვებს საგანთან დამოუკიდებლად თვლიან. მართალია, პითაგორელები არ აშორებენ რიცხვებს საგნებს, მაგრამ არ არიან სწორნი, როდესაც რიცხვებს აიგივებენ საგნებთან.

1. კუბიცკის აზრით, არისტოტელე τὰ ὄντα-ში იდეებს გულისხმობს, მაგრამ ჩვენი აზრით, აქ მიწიერი მოვლენებია ნაგულისხმევი, რომელთაც ის ხშირად აღნიშნავდა ამ ტერმინით.

2. აქ ხაზგასმულია გამოთქმა „მათემატიკური რიცხვი" მის განსასხვავებლად იდეალური რიცხვისაგან.



3. არისტოტელეს აქ მხედველობაში აქვს ქსენოფანეს თვალსაზრისი.

4. ნაგულისხმევია ლევკიპე და დემოკრიტე, რომლებმაც სამყარო უმცირესი ატომებისაგან აწარმოვეს.

5. არისტოტელე ასხვავებს ერთმანეთისაგან თავისთავად ერთს, ან საწყის ერთს ჩვეულებრივი ერთისაგან.

### თავი მეცხრე

გრძელდება იმ შეუსაბამო შედეგთა განხილვა, რაც რიცხვების, სიდიდეების და იდეების საგანთაგან დაცილებას და მათ საწყისებად ქცევას მოსდევს შედეგად. ამ სიძნელეებიდან მხოლოდ ერთი გამოსავალია, ისინი არ უნდა დასცილდნენ საგნებს და არც საწყისებად იქცნენ.

### თავი მეათე

საწყისები არ შეიძლება სუბსტანციები იყვნენ, რადგან მაშინ საგანთა რიცხვი იმდენი იქნებოდა, რამდენიც საწყისია. საგნები კი შეუცნობელნი იქნებოდნენ, რადგან შეცნობა შეიძლება მხოლოდ ზოგადისა. მაგრამ თუ საწყისები ზოგადია, მაშინ ზოგადი იქნებოდა მათგან წარმოებულიც, სუბსტანციაზე ადრე არასუბსტანცია იარსებებდა და აღარც დამოუკიდებელი იქნებოდა რამე.

## წიგნი მეთოთხმეტე

### თავი პირველი

წინააღმდეგობა არ შეიძლება იყოს ყოველივეს საწყისი, რადგან საწყისს არ შეიძლება წინ რაიმე უსწრებდეს. წინააღმდეგობას კი წინ უსწრებს სუბსტანცია, რომლის თვისებასაც ის წარმოადგენს. მიუხედავად ამისა, იყვნენ მოაზროვნენი, რომლებიც ყოველივეს საწყისად წინააღმდეგობას აცხადებდნენ. არც ზომა შეიძლება იყოს საწყისი, რადგან არც ისაა სუბსტრატი, და არც მიმართება შეიძლება იყოს საწყისი, რადგან ის თვისების მდგომარეობაა და არა სუბსტრატი.

1. დაქტილი, სიგრძის საზომი ძველ საბერძნეთში=19,3 მმ.

2. არისტოტელე ყოველგვარ კატეგორიასა და აბსტრაქციაზე [მაღლა აყენებს სუბსტანციას, რაც მის მატერიალისტურ ტენდენციებზე მეტყველებს.

### თავი მეორე

საჭიროა გარკვევა საკითხისა იმის შესახებ, რომ შეიძლება თუ არა მარადიული მოვლენები ელემენტებისაგან შედგებოდნენ. ისინი რომ ელემენტებისაგან შედგებოდნენ, მარადიულნი ველარ იქნებოდნენ, რადგან ყოველივე იმისგან წარმოიშვება, რისგანაც არის შედგენილი.

კვლევას მოითხოვს საკითხი არარსებულის შესახებაც, რადგან, როგორც ცნობილია, ზოგიერთი არარსებულისა და არსებულისაგან აწარმოებს საგანთა სიმრავლეს. მრავალი სიძნელეები ახლავს თან აგრეთვე საგანთა სიმრავლის ახსნას იდეებითა და რიცხვებით.

## თავი მესამე

საგანთა სიმრავლის მიზეზად პითაგორელები თვლიდნენ რიცხვებს, თუმცა ისინი მათ საგნებისაგან დამოუკიდებლად არ აცხადებდნენ. ზოგი მოაზროვნე რიცხვებს დამოუკიდებლად თვლის. ამიტომ საჭიროა გაირკვეს საკითხი იმის შესახებ, თუ როგორი არიან რიცხვები, ან გეომეტრიული სიდიდეები და რა დახმარებას უწევენ ისინი შეგრძნებად საგნებს. მით უმეტეს, რომ ამ თეორიის მომხრეებს არა აქვთ გარკვეული საკითხი იდეებისა და რიცხვების სიმრავლის წარმოშობის შესახებ.

## თავი მეოთხე

მრავალი სიძნელეებია დაკავშირებული რიცხვების წარმოშობის საკითხთან, აგრეთვე იმასთან, როდესაც საწყისად თვლიან სიკეთეს ან მშვენიერებასა და ერთს.

## თავი მეხუთე

საწყისად არც სიკეთის ჩათვლა შეიძლება, არც რიცხვებისა, მაგრამ ამ შემთხვევაში გადაუწყვეტელი რჩება კითხვა იმის შესახებ, თუ რა არის სიმრავლის მიზეზი და საწყისი.

## თავი მეექვსე

რიცხვები არ შეიძლება საწყისი იყვნენ, რადგან ისინი დამოუკიდებლად არ არსებობენ და მათი დამოუკიდებელი არსებობის დაშვება მრავალ შეუსაბამო შედეგს იწვევს.

1. პლეადა, თანავარსკვლავედია.
2. თებე, ქალაქია ძველ საბერძნეთში.

---

## სარჩევი

გამომცემლობის რედაქტორი ნ. ფავლენიშვილი
მხატვარი ნ. ლაფაჩი
მხატვრული რედაქტორი ნ. ოსკანოვი
ტექრედაქტორი ვ. ჭიჭინაძე
კორექტორი ე. ტრიპოლსკაია

ხელმოწერილია დასაბეჭდად 12/XII-64 წ.
ქაღალდის ზომა 60×90 1/16. ნაბეჭდი
თაბახი 21,75. სააღრ.-საგამომც. თაბახი 19,22.
ტირაჟი 3 000. შეკვ. № 919.
**ფასი 1 მან. 52 კაპ.**

**გამომცემლობა „საბჭოთა საქართველო“**
**თბილისი, მარჯანიშვილის ქ. 5.**

სტამბა № 1, თბილისი, ორჯონიკიძის ქ. № 50.
Типография № 1, Тбилиси, ул. Орджоникидзе № 50.

АРИСТОТЕЛЬ

**МЕТАФИЗИКА**

(На грузинском языке)

Издательство
„Сабчота Сакартвело“
Тбилиси, Марджанишвили, 5
1964

